**მთარგმნელი**

ნინო ჩოგაძე

**სარედაქციო კოლეგია:**

ზურაბ მიქელაძე
ადამ შანთაძე
დანიელ ბოლქვაძე
უშანგი ბოლქვაძე
ნუნუ იაკობაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

თემურ გორგაძე
ლევან გურგენიძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

როინ კოჩალიძე

უშანგი ბოლქვაძე

**თარგმნილია:**

Osman Nuri TOPBAŞ

Hazret-i Muhammed Mustafa ﷺ - 2

ISBN 978-9941-0-2220-3 / 978-9941-0-2864-9

*წიგნის მეორე გამოცემა დაბეჭდილია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

**გამომცემლობა ერქამი: 2018 - წელი**

**ალლაჰი ბრძანებს:**

وَمَا أَرْسَلْنَاكَ اِلاَّ رَحْمَةً لِّلْعَالَمِينَ

**„და არ წარგვიგზავნიხარ შენ, თუ არა მოწყალებად სამყაროთათვის!“.** *(სურა ენბია, აიათი 107.)*

لَقَدْ جَاءَكُمْ رَسُولٌ مِّنْ أَنفُسِكُمْ عَزِيزٌعَلَيْهِ مَا عَنِتُّمْ
حَرِيصٌ عَلَيْكُم بِالْمُؤْمِنِينَ رَؤُوفٌ رَّحِيمٌ

**„ვფიცავ, თქვენთან მოვიდა შუამავალი თქვენივე წიაღიდან. მძიმეა მისთვის, რომ თქვენ განსაცდელში ხართ. გული შესტკივა თქვენზე. მიმტევებელი და მწყალობელია მორწმუნეებისადმი!“.** *(სურა თევბე, აიათი 128)*

قُلْ إِن كُنتُمْ تُحِبُّونَ اللّهَ فَاتَّبِعُونِي يُحْبِبْكُمُ اللّهُ وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ
وَاللّهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ

**„უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია!“.** *(სურა ალი იმრანი, აიათი 31)*

قُلْ أَطِيعُواْ اللّهَ وَالرَّسُولَ فإِن تَوَلَّوْاْ فَإِنَّ اللّهَ لاَ يُحِبُّ الْكَافِرِينَ

**„უთხარი შენ (მუჰამმედ): დაემორჩილეთ ალლაჰს და (მის) შუამავალს! ხოლო თუ ზურგს აქცევენ, უეჭველია, რომ ალლაჰს არ უყვარს ურწმუნონი.“.** (სურა ალი იმრანი, აიათი 32)

مَّا كَانَ مُحَمَّدٌ أَبَا أَحَدٍ مِّن رِّجَالِكُمْ وَلَكِن رَّسُولَ اللهِ وَخَاتَمَ النَّبِيِّينَ وَكَانَ اللهُ بِكُلِّ شَيْءٍ عَلِيماً

**„და არ არის მუჰამმედი არც ერთი თქვენგანის მამა, მაგრამ იგი ალლაჰის წარმოგზავნილი და შუამავალთა ბეჭედია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!“.** *(სურა აჰზაბი, აიათი 40)*

وَالَّذِينَ آمَنُوا وَعَمِلُوا الصَّالِحَاتِ وَآمَنُوا بِمَا نُزِّلَ عَلَى مُحَمَّدٍ وَهُوَ الْحَقُّ مِن رَّبِّهِمْ كَفَّرَ عَنْهُمْ سَيِّئَاتِهِمْ وَأَصْلَحَ بَالَهُمْ

**„ხოლო, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და იწამეს, რაც ზემოევლინა მუჰამმედს, რომ იგი ჭეშმარიტება თავიანთი ღმერთისგან, დაფარა მათგან მათი სიავენი და გამოასწორა მდგომარეობა მათი.“.** *(სურა მუჰამმედი აიათი 2)*

## წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებს:

„მე თქვენგან პირველი მივალ ქევსერის აუზთან და თქვენ იქ დაგხვდები! თქვენთან ჩემი შეხვედრის ადგილი ის აუზია! მე ახლაც ვხედავ მას! მე თქვენ იქ მოწმობას გაგიწევ! ახლა დედამიწის ხაზინა და მათი გასაღებები მე მომეცა! ვფიცავ, არ მეშინია იმისა, რომ ჩემს შემდეგ კერპთაყვანისმცემლობას კვლავ დაუბრუნდებით. მაგრამ მეშინია, რომ თქვენ წუთისოფლის ვნებებს აჰყვებით და ერთმანეთის შეგშურდებათ, ერთმანეთს დახოცავთ და ისე განადგურდებით და წახვალთ ამ წუთისოფლიდან, როგორც თქვენამდე გაჩენილები განადგურდნენ და წავიდნენ“.

*(ბუჰარი, ჯენაიზ, 73; მუსლიმი, ფედაილი, 31)*

„იცოდეთ, რომ მე თქვენამდე მივალ იქ და დაგხვდები! ყურადღებით იყავით: (იმქვეყნად) ჩვენი შეხვედრის ადგილი ქევსერის აუზთანაა. ვისაც მომავალში ჩემთან შეხვედრა უნდა, ხელი და ენა ცოდვას მოარიდოს!“

*(ბუჰარი, სალათი, 80; იბნ სადი, II, 227)*

# ჰიჯრის პირველი წელი

## მუჰამმედ შუამავლის პირველი საცხოვრებელი ადგილი მედინაში

ალლაჰის შუამავლის მედინაში გადასვლით (ჰიჯრეთის შესრულებით) ისლამისა და მუსლიმების ისტორიაში ახალ ეპოქასა და ისტორიულ ხანას მიეცა დასაბამი, რადგან იგი ამქვეყნის მომავლის არქიტექტორი, ლიდერი, გზის მაჩვენებელი და ახლად შექმნილი ისლამის სახელმწიფოს მმართველი; მოკლედ, ყოველმხრივ მნიშვნელოვანი პიროვნება. მისი მედინაში გადასვლით ისლამის გავრცელებას და მუსლიმთა ქმედითუნარიანობას დიდი ძალა შეემატა.

მედინაში, სანამ ***„მესჯიდი ნებევს“*** ააგებდნენ, წმინდა შუამავალი 7 თვის მანძილზე აბუ ეიუბ ანსარის სახლში ცხოვრობდა. აბუ ეიუბის სახლში წმინდა შუამავლის სტუმრობა არ იყო შემთხვევითი მოვლენა და რამდენიმე საუკუნოვან წარსულს ემყარებოდა:

შვიდასი წლის წინ მედინაში (მაშინდელ იესრიბში) ჩასულმა იემენის მმართველმა, თუბა აბუ ქერიბმა, როცა ებრაელი სწავლულებისგან გაიგო, რომ მექაში წმინდა მუჰამმედ შუამავალი გამოჩენილიყო და მომავალში მექადან მედინაში ჰიჯრით გადავიდოდა მან, იქ სახლი ააგო, ერთი წერილიც დაწერა და ოქროს ბეჭდით დალუქა, შემდეგ ის ებრაელ სწავლულთა წინამძღოლს ჩააბარა





და უბრძანა, რო თავად მას ან მის შთამომავლობას ის წერილი მუჰამმედ შუამავლისათვის გადაეცათ.[1]

თუბამ ჯერ კიდევ მაშინ ირწმუნა წმინდა მუჰამმედ შუამავალი და გამუსლიმდა.[2]

ეს ძვირფასი სახლი „მესჯიდი ნებევის" აღმოსავლეთით მდებარეობდა. იგი ერთ-ერთი მედინელი სწავლულის შთამომავალს აბუ ეიუბ ჰალიდ ბინ ზეიდს შთამომავლობით გადაეცა.

ვისაც თუბას წერილი ხელთ ჰქონდა, როცა გაიგო წმინდა შუამავალი მექადან მედინაში გადადიოდა, წერილი მასზე გადასაცემად სულეიმის ტომიდან ერთ-ერთ ყველაზე სანდო პიროვნებას, აბუ ლეილას, ჩააბარა და მასთან შესახვედრად გააგზავნა. აბუ ლეილა მექადან მიმავალ წმინდა შუამავალს გზად შეხვდა. შუამავალმა დანახვისთანავე იგი თავისთან იხმო:

— შენ აბუ ლეილა არა ხარ? – ჰკითხა მას.

— დიახ!

— შენ თუბას წერილი გაქვს. მომეცი ის წერილი, – უთხრა შუამავალმა.

აბუ ლეილა წმინდა შუამავალს ჯერ არ იცნობდა და გაოცებულმა ჰკითხა:

— ვინა ხარ? შენს სახეზე ჯადოქრობის კვალს ვერ ვხედავ. საიდან იცი, რომ წერილი მაქვს?

— მე მუჰამმედი ვარ. მომეცი ის წერილი! – გაუმეორა წმინდა შუამავალმა.

აბუ ლეილამ შუამავალს წერილი გადასცა. როცა აბუ ბაქრმა წერილი წაუკითხა, შუამავალმა სამჯერ თქვა:

1. იბნ ასაქირი, III, 334-335; სემდუჰი, I, 188-189.
2. აჰმედი, V, 340.

— სალამი თუბა, ღვთისმოსავო ძმაო!

წმინდა შუამავალმა აბუ ლეილას უკან დაბრუნება უბრძანა. ის მედინაში რომ დაბრუნდა, იქაურებს წმინდა შუამავლის მოახლოება უმახარობლა. მედინელებმა ამ სამახარობლოსათვის მას ძღვენი მიართვეს.[3]

### შუამავლის მასპინძელი: აბუ ეიუბ ანსარი

აბუ ეიუბ ანსარს, პატივი ერგო წმინდა შუამავალს 7 თვეს გამასპინძლებოდა, თავდაპირველად გადაწყვეტილი ჰქონდა წმინდა შუამავლისათვის სახლის ზედა ნაწილი დაეთმო, მაგრამ შუამავალმა ამაზე კატეგორიული უარი განაცხადა:

— ჩემთვის სახლის ქვედა სართული უფრო მოსახერხებელიაო.

აბუ ეიუბ ანსარი და მთელი მისი ოჯახი დიადი პატივისცემითა და სიყვარულით მასპინძლობდა მას. ეშინოდათ, რომ მათი საწოლები შუამავლის საწოლის სწორხაზოვნად არ ყოფილიყო და საწოლები კედლებთან მიდგეს.

ერთ დღეს მასპინძლებს დოქი გაუტყდათ და წყალი იატაკზე დაიღვარა. აბუ ეიუბმა იმის შიშით, რომ წყალს ქვედა სართულში არ გაეჟონა და ძვირფასი სტუმარი არ შეეწუხებინა, მაშინვე მათი ხავერდის ერთადერთი საბანი აიღო და იატაკი ამშრალა. დილით შუამავალს დაჟინებით სთხოვა, საცხოვრებლად ზედა სართულზე ასულიყო.

3. იბნ ასაქირი, III, 335; აინი, IV, 176.





— ჩემთვის ქვედა სართული უფრო ხელსაყრელიაო, – გაუმეორა შუამავალმა, აბუ ეიუბმა კი უთხრა:

— მაშინ სანამ თქვენ ქვედა სართულზე იცხოვრებთ, ჩემი ოჯახი ზედა სართულზე ვეღარ ავა. შუამავალი იძულებული გახდა დათანხმებოდა და საცხოვრებლად მეორე სართულზე ავიდა“.[4]

აბუ ეიუბ ანსარის ოჯახი ნოყიერ კერძებს ამზადებდა და წმინდა შუამავალს უმასპინძლდებოდა. ერთ დღეს ხახვიანი თუ ნივრიანი კერძი მიართვეს, მაგრამ შუამავალმა პირი არ დააკარა. როცა აბუ ეიუბმა ეს შენიშნა, შეკრთა. მაშინვე შეძრწუნებულმა ჰკითხა.

— წმინდა შუამავალო, ის საჭმელი ჰარამია?

— არა! – მიუგო შუამავალმა, — მაგრამ რადგანაც ანგელოზებს ვესაუბრები, მისი სუნი ჩემთვის მიუღებელი იყო.

— ის, რაც თქვენ არ გსიამოვნებთ, არც მე მსიამოვნებს. – მიუგო აბუ ეიუბმა.

— არა, თქვენ მიირთვით! – დაამშვიდა იგი წმინდა შუამავალმა.

ამ შემთხვევის შემდეგ შუამავლისთვის იმ ბოსტნეულისგან კერძი აღარ მოუმზადებიათ.[5]

ეს საუკეთესო მაგალითია იმისა, თუ რამდენად უფრთხილდებოდა შუამავალი ადამიანებთან და ანგელოზებთან ურთიერთობას და როგორ სათუთად იქცეოდა, რათა ისინი არ შეეწუხებინა.

აბუ ეიუბი შუამავლისადმი უაღრესად დიდ პატივისცემასა და ყურადღებას მაშინაც იჩენდა, როცა ის მასთან

4. მუსლიმი, ეშრიბი, 171; იბნ ჰიშამი, II, 116.
5. მუსლიმი, ეშბირე, 170-171; იბნ ჰიშამი, II, 116.





აღარ ცხოვრობდა. ამის დასტურია კონსტანტინეპოლზე ლაშქრობაში მისი მონაწილეობაც. მან ეს მხოლოდ და მხოლოდ იმ ინტერესით გააკეთა, რომ მასაც შეხებოდა შუამავლის სიტყვები: — „რა თქმა უნდა, კონსტანტინეპოლი აღებულ იქნება. მისი ამღები მხედრობა რა ძვირფასი ლაშქარი და სარდალი – რა ნიჭიერი მხედარმთავარი!“ [6] ამ მიზნით მან, დაახლოებით, ოთხმოცი წლის ასაკში კონსტანტინეპოლზე ლაშქრობაში ორჯერ მიიღო მონაწილეობა და შემდგომში, ამ ქალაქის აღებისთვის ომშიც, წინა ხაზზე იბრძოლა რიგით ჯარისკაცად. სიკვდილის წინ ბრძანა, იქ დაესაფლავებიათ, სადაც უკანასკნელად დადგა ფეხი. მან ეს იმ მოსაზრებით გააკეთა, რომ თავისი ძვირფასი ცხედრით, კონსტანტინეპოლის ასაღებად მისული ისლამის მხედრობისათვის გარკვეული სამიზნე ეჩვენებინა.[7]

## ენეს იბნ მალიქის მიერ წმინდა შუამავლის მიმართ გაწეული სამსახური

ენესი გადმოგვცემს:

„როცა შუამავალი მედინაში მოვიდა, ჩემმა მამინაცვალმა აბუ ტალჰამ ხელი მომკიდა, მასთან მიმიყვანა და უთხრა:

— წმინდა შუამავალო, გონიერი ბავშვია, იმსახურეთ!

იმ დღიდან მისი მოსამსახურე გავხდი, ომში და მშვიდობიანობის დროსაც (ათი წლის მანძილზე) მას ვემსახურებოდი. არ მახსოვს, რომ რაიმე დანაშაულისათვის გა-

6. აჰმედი, IV, 335; ჰაკიმი, IV, 468/8300.
7. იხ. იბნ სადი, III, 484-485.





მწყრომოდა ან „ეს სამუშაო რატომ არ შეასრულეო“,[8] — საყვედური ეთქვა.

სხვა გადმოცემის მიხედვით, შუამავლის სამსახურში ენესის შესვლა ასე მოხდა:

როცა შუამავალი მედინაში ჩაბრძანდა, ყველა — კაცი თუ ქალი, მასთან საჩუქრით მივიდა. უმმუ სულეიმს შუამავალთან საჩუქრად მისატანი არაფერი ებადა, ამიტომაც დამწუხრებული იყო. ბოლოს შვილს, ენესს, ხელი მოჰკიდა, შუამავალთან მიიყვანა და შესთავაზა:

— წმინდა შუამავალო, თქვენთვის ხელსყრელი იქნება ენესი გემსახუროს! წმინდა შუამავალმა იგი მის ხელქვეითად აიყვანა.[9]

ენესი გადმოგვცემს:

„...ერთ დღეს შუამავალს უნდოდა საქმეზე გავეგზავნე. მე წასვლაზე უარი განვაცხადე, თუმცა მაინც წავედი, რადგან შუამავალი მთხოვდა. ქუჩაში თამაშით გართულ ბავშვებს გადავეყარე და მათ შევუერთდი. ამ დროს შუამავალიც მობრძანდა, ხელი საყელოზე მომკიდა და ღიმილით მკითხა:

— იქ იყავი, სადაც გაგაგზავნე, ენეს? — ახლავე წავალ-მეთქი, ვუთხარი.“[10]

ენესი ერთ ასეთ ამბავსაც იხსენებს:

„ერთ დღეს, შუამავალს სძინავს, ვიფიქრე და ბავშვებთან გავედი, მათ თამაშს ვუყურებდი. ამ დროს შუამავალი მობრძანდა. ბავშვებს მიესალმა და მე მიხმო, სადღაც გამაგზავნა. სანამ დავბრუნდებოდი, ჩრდილში მელოდე-

8. მუსლიმი, ფედაილი, 52.
9. სემეჰუდი, I, 271.
10. მუსლიმი, ფედაილი, 54.

ბოდა. ამ მიზეზით დედასათან დაბრუნება დამაგვიანდა. დედამ დაგვიანების მიზეზი მკითხა.

— შუამავალმა სადღაც გამგზავნა, ავუხსენი.

— რისთვის გაგაგზავნა?

— ეს შუამავლის საიდუმლოა.

— თუ ასეა, შუამავლის საიდუმლო შეინახე, — მითხრა დედამ."

ამ შემთხვევის გადმომცემი საბითი ამბობს ენესმა მითხრა:

„ამ საიდუმლოს თუ ვინმეს გავუმხელდი, ეს „ვინმე" შენ იქნებოდი."[11]

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი ბავშვებსაც მისი თანატოლივით ექცეოდა და გარკვეულ საიდუმლოებებსაც ანდობდა მათ. ის მუდამ სიყვარულითა და გულისხმიერად ექცეოდა ბავშვებს, ენდობოდა და ურთიერთობისას გასაგებ ენაზე ესაუბრებოდა. მან შეაღწია ბავშვის სულსა და ბუნებაში. ბავშვებთან დაკავშირებით წმინდა ჰადისებში ბრძანებს:

*„ვისაც ბავშვი ჰყავს, მასთან ურთიერთობისას ისიც ბავშვად უნდა იქცეს".*[12]

*„ბავშვებს საჩუქარი მიართვით ხოლმე და წესიერად აღზარდეთ ისინი".*[13]

ამ ჰადისებით ის გვასწავლის, თუ როგორ უნდა მოვექცეთ პატარებსა და შვილებს.

წმინდა შუამავლის ცხოვრება ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია ბავშვების აღზრდის საკითხშიც, მან თავის

11. აჰმედი, III, 195.
12. დეილემი, III, 513.
13. იბნ მაჯე, ედები, 3.





სამსახურში მყოფი ენესი ისე როგორ აღზარდა, რომ ერთხელაც არ გასწყრომია და არც უგრძვნია ამის საჭიროება. ორმოცდათხუთმეტი წლის ასაკს მიღწეულმა წმინდა შუამავალმა, დაახლოებით ათი წლის ენესთან, როგორ მოახერხა ისეთი საერთო ენის გამონახვა, რომ მას მეგობარივით ეხუმრებოდა და საჭიროების შემთხვევაში საიდუმლოსაც ანდობდა? შუამავლის აღზრდილი ენესი, მცირე ასაკის მიუხედავად, ზრდასრული და ჩამოყალიბებული ადამიანივით იქცეოდა, მის საიდუმლოს არავის უმხელდა და გულში ინახავდა. ბავშვობის ასაკიდან მისი ასე სრულფასოვნად ჩამოყალიბების მიზეზი წმინდა შუამავლის მიერ მის აღზრდაში გამოყენებული, ჩვენთვის ამოუცნობი მეთოდია.

## მუჰაჯირებსა[14] და ანსარებს[15] შორის დადებული ძმობის ხელშეკრულება: მუაჰათი

შუამავალმა ქადაგების დაწყების დღიდან ისლამზე მოქცეულები თანასწორუფლებიანად გამოაცხადა, განურჩევლად რასისა, ეროვნებისა და ტომისა, მათ შორის ისლამის ძმობა დანერგა. ამასთან დაკავშირებით, ორი „მუაჰათი“, ე. ი. „ძმობის ხელშეკრულება“, გააფორმა: პირველი ჰიჯრეთამდე, მეორე კი ჰიჯრის შემდგომ. მექაში გაფორმებული „ძმობის ხელშეკრულება“, მექას მკვიდრი ზოგიერთი ყურაიშის მიერ განთავისუფლებული მონებისათვის, ძმობის გამოცხადების ხელშეკრულება იყო. მაგალითად, ზეიდ იბნ ჰარისმა და ჰამზამ, აბუ ჰუზეიფას მიერ განთავისუფლებულმა სალიმმა და აბუ

14. ლტოლვილები, იძულებით გადაადგილებუ-ლები
15. დამხვდური, ამ შემთხვევაში მედინას მკვიდრნი

უბეიდე იბნ ჯერრაჰმა, ბილალი ჰაბეშმა და უბეიდე იბნ ჰარისმა ერთმანეთს ძმობა შეჰფიცეს.[16]

ისლამის პირველ წლებში ასეთნაირად ერთმანეთთან მჭიდროდ დაახლოებულმა მუსლიმებმა, ჰიჯრის შემდეგ, ძმობის ერთი მაგალითი კიდევ აჩვენეს.

მექადან გადახვეწილების მედინაში ჩასვლის პირველივე დღეს მედინას მკვიდრნი მათ გასამასპინძლებლად ერთმანეთს ეცილებოდნენ. უფრო მეტიც, სტუმრები ვერ გაიყეს და იძულებული გახდნენ, ერთმანეთში წილი ეყარათ[17]. შუამავალმა, მედინაში გადასვლიდან 5 თვის შემდეგ, მექადან მოსულები და დამხვდურები წყვილ-წყვილად ძმობაზე დააფიცა. ძმობის ფიცის ცერემონიალი ენეს იბნ მალიქის სახლში გამართა.[18]

მაგალითად, წმინდა აბუ ბაქრმა და ჰარიჯე იბნ ზეიდმა, წმინდა ომარმა და უთბან იბნ მალიქმა, აბუ უბეიდემ და სად იბნ მუაზმა, წმინდა ოსმანმა და ევს იბნ საბითმა[19], ბილალმა და აბდულლაჰ იბნ აბდურრაჰმანმა[20], სელმანმა და აბუ დერდამ[21], სალიმმა და მუაზ იბნ მაიზმა[22], ამმარმა და ჰუზეიფემ ერთმანეთს ძმობა შეჰფიცეს[23]. ამ ფიცისთვის წყვილების შერჩევისას გაითვალისწინა მათი ბუნებითა და ხასიათით ურთიერთმსგავსება.

თითო მოსული ოჯახი (მუჰაჯირი) დამხვდურთა (ანსარი) თითო ოჯახმა შეიფარა. ამგვარად, ძმადნაფიცები ერთად მუშაობდნენ და მოგებაც საერთო ჰქონდათ.

16. იბნ სეიდინას, I, 321; იბნ ჰაბიბი, ად-დურერი, გვ. 90.
17. ბუჰარი, ჯენაიზი, 3; მენაქიბულ ანსარი, 46.
18. ბუჰარი, ედები, 67.
19. იბნ ჰიშამი, II, 124-125.
20. იბნ სადი, II,233, 234.
21. ბუჰარი, ედები, 67.
22. იბნ ანდილბარი, II, 567.
23. ჰაქიმი, III, 435/5657.





მედინელებმა ზედმეტი ტერიტორიებიც შუამავალს გადასცეს. მან კი ეს მიწები, გადმოხვეწილებს დაურიგა. ანსარები ამ გარიგებას არ დასჯერდნენ და შუამავალს შესთავაზეს, მათი ფინიკის ხურმის ბაღებიც მუჰაჯირებსა და მათ შორის თანაბრად გაეყო, თუმცა წმინდა შუამავალი ამ შეთავაზებას არ დაეთანხმა. როცა შუამავლისაგან უარი მიიღეს, მედინელებმა ახალი წინადადება წამოაყენეს:

— მაშ, თუ ასეა, ნარგავების მოვლა და მორწყვა იყოს თქვენზე და მოსავალი გავიყოთო!

წმინდა შუამავლის ხელდასმით მხარეები ამ გარიგებაზე შეთანხმდნენ.[24]

ეს ძმობა სულიერ და მატერიალურ ურთიერთ თანადგომას ეფუძნებოდა. მექელებმა მთელი უძრავ-მოძრავი ქონება მექაში მიატოვეს და ახალი ცხოვრების დასაწყებად მედინას მიაშურეს, მედინელებმა კი მათ საკუთარი ოჯახის კარები გაუხსნეს. ამ შეთანხმების მიზანი ის იყო, რომ სარწმუნოების შესანარჩუნებლად და დასაცავად სამშობლოდან დევნილ მუჰაჯირებს მედინასა და მის პირობებზე ადაფტირება გაიოლებოდათ და მუსლიმებს შორის ძმობა და ერთობა დამკვიდრებულიყო.

რწმენის საფუძველზე განხორციელებული „ძმობის ხელშეკრულება“ ერთი შეხედვით სიყვარულის გამოხატულებაა, მეორე მხრივ კი ის მოიცავდა ისეთ საკითხებს როგორიცაა: მემკვიდრეობა, ორმხრივი უფლებები, თანასწორუფლებიანობა და ურთიერთთანადგომა.[25] ძმადნაფიცები ერთმანეთის მცველად და მემკვიდრედ ითვლებოდნენ. „ძმობის ხელშეკრულების“ პრინციპე-

24. ბუჰარი, ჰარსი, 5.
25. ბუჰარი, ქეფალე 2, ედები, 67.

ბი შემდგომშიც დარჩა ძალაში იმ განსხვავებით, რომ ბედირის ბრძოლის შემდეგ მემკვიდრეობითობასთან დაკავშირებული მუხლი, ღვთის შთაგონებით, გაუქმდა და მემკვიდრის უფლება მხოლოდ სისხლით ნათესავებს მიეცათ.[26]

ამასთან დაკავშირებით, იბნ აბბასი გადმოგვცემს:

„შუამავლის მიერ მათ შორის დანერგილი ძმობის პირობების თანახმად, ანსარისათვის მისი ძმადნაფიცი მუჰაჯირი უფრო ახლო მემკვიდრედ ითვლებოდა, ვიდრე მისი სისხლით ნათესავი“.

ეს წესი გაუქმდა ქვემოთ მოცემული აიათების გარდმოვლენის შემდეგ:

وَلِكُلٍّ جَعَلْنَا مَوَالِيَ مِمَّا تَرَكَ الْوَالِدَانِ وَالأَقْرَبُونَ

**„და დავუდგინეთ ჩვენ ყველას მემკვიდრენი იმაში, რასაც ტოვებენ მშობლები და ნათესავები...“** [27]

وَالَّذِينَ عَقَدَتْ أَيْمَانُكُمْ فَآتُوهُمْ نَصِيبَهُمْ

**„...ვისთანაც აღთქმა გაკავშირებთ, მიეცით წილი მათი**[28]. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმოწმეა!“ ამ პირობის შესაბამისად, მექადან გადმოსულებსა და დამხვდურებს შორის ძმობის სამართალი ქველმოქმედებით, თანადგომით, რჩევა-დარიგებითა და კეთილმოსურნეობით შემოიფარგლა. ასე რომ, მემკვიდრეობითობის იურიდიუ-

26. იხ. სურა ენფალი, 72-75; ბუჰარი, ფერაიზი, 16.
27. სურა ნისა, აიათი 33
28. სურა ნისა, აიათი 33





ლი უფლება გაუქმდა. თუმცა ვისაც სურვილი ჰქონდა, შეეძლო, ძმადნაფიცისათვის ეანდერძა თავისი ქონების ერთი ნაწილი, არაუმეტეს არსებული ქონების ერთი მესამედისა.[29]

სისხლის აღების ტრადიცია, რომელიც ისლამამდე მედინაში ევსისა და ჰაზრეჯის ტომებს შორის დიდი ხნის მანძილზე გრძელდებოდა, ძმობის ხელშეკრულების საფუძველზე გაუქმდა და მის ნაცვლად სისხლით ნათესაობაზე უფრო ძლიერი ძმობა დამკვიდრდა. ისინი მოუთმენლად ელოდნენ ერთმანეთის ნახვას. შეხვედრისას კი ერთიმეორეს თბილად და სიყვარულით მოიკითხავდნენ. ერთმანეთის უნახავად სამ დღეზე მეტს ვერ ძლებდნენ. ეს ძმობა, როგორც ღვთიური წყალობა, ყურანშიც ხოტბითაა მოხსენიებული.[30]

წმინდა შუამავალი მედინაში ისლამურ საზოგადოებასა და ისლამის სახელმწიფოს უყრიდა საფუძველს. ამ საქმისთვის უპირველესი საზრუნავი სამოქალაქო ერთობის ჩამოყალიბება და განმტკიცება იყო. რადგან საზოგადოების გამმთლიანებელი, გამაერთიანებელი და ერთ მუშტად შემკვრელი ურთიერთ სიყვარული, ძმობა და სოლიდარობა იყო, წმინდა შუამავალმაც სწორედ ამით დაიწყო და ანსართა და მუჰაჯირთაგან, „ძმობის ხელშეკრულების" საფუძველზე, ისტორიაში განუმეორებელი, სამაგალითო საზოგადოების ჩამოყალიბება მოახერხა.

შუამავალი ამ საზოგადოებას მხოლოდ ისლამის ძმობის საფუძველზე აყალიბებდა და არა ტომის, ერის, რასის, საზოგადოებრივი კლასებისა და ქონებრივი მდგომარეობის ფაქტორებზე დაყრდნობით. ამიტომ

29. ბუჰარი, თეფსირი, 4/7; აბუ დავუდი, ფერაიზი, 16/2922.
30. სურა ჰაშრი, აიათი 9.

ისლამური საზოგადოება სტატუსის, კლასის, წოდების მხრივ ერთმანეთისგან მკვეთ-რად განსხვავებულ ადამიანთა ჯგუფების გაერთიანებითა და ურთიერთშერწყმის საფუძველზე ჩამოყალიბდა.

## მუჰაჯირებისა და ანსარების ღირსებანი

მუჰაჯირი, რაც ლექსიკურად ერთი ადგილიდან მეორე ადგილას იძულებით გადაადგილებულს ნიშნავს, ძირითადად მექას მკვიდრ იმ მუსლიმებს ეწოდებათ, რომლებიც მათ მიმართ გატარებულ რეპრესიებსა და აუტანელ ტანჯვა-წამებას გაეცალნენ და თავი მედინას შეაფარეს.

ისინი მთელ თავიანთ ავლადიდებას ადგილზე ტოვებდნენ და ისე გარბოდნენ, მიჰქონდათ მხოლოდ პირველადი მოხმარების საგნები, რომლის წაღებაც შეეძლოთ. ფარისევლები მუჰაჯირების მიერ მიტოვებულ ქონებას მაშინვე იტაცებდნენ და მუსლიმებს დიად მატერიალურ და სულიერ ზარალს აყენებდნენ. მაგრამ მართლმორწმუნენი მატერიალურ დანაკარგს დიდ მნიშვნელობას არ ანიჭებდნენ, ისინი ამქვეყნიურ სარგებელს არ ეტრფოდნენ. შუამავლის თანამიმდევრები, იგემეს რა რწმენის სიტკბო, მზად იყვნენ ყოველი ამქვეყნიური საგანძური სამსხვერპლოზე მიეტანათ.

წმინდა შუამავლის ყოველ სიტყვას დიდი გულისყურით ისმენდნენ, მის უბრალო თხოვნასაც კი ბრძანებად აღიქვამდნენ და გულმოდგინებით ასრულებდნენ. ამის საუკეთესო მაგალითი სუჰეიბი იბნ სინანია, ცნობილი სახელით, სუჰეიბი რუმი. მან კერპთაყვანისმცემლებს, რომლებიც ხელს უშლიდნენ მის მედინაში გადასვლას, მე-





ქაში თავისი საგანძურის ადგილმდებარეობა მიასწავლა და ასე მოახერხა მედინაში გადასვლა.

სუჰეიბი, რომელიც ღმერთის გზაზე ნაწამებ მუსლიმ-თაგან ერთ-ერთი იყო, მედინაში წმინდა ალის შემდეგ წავიდა. გზაზე ფარისეველი მექელები წამოეწივნენ და უთხრეს:

— შენ რომ ჩვენთან მოხვედი, ღარიბ-ღატაკი იყავი. ახლა დიდძალი ქონების პატრონი ხარ. გინდა, რომ ეს სიმდიდრეც თან წაიღო? არა, ამის ნებას ვერ მოგცემთ!

სუჰეიბი მაშინვე ჩამოქვეითდა და კაპარჭიდან ისრები ამოიღო.

— ყურაიშებო! კარგად მოგეხსენებათ, რომ მე თქვენში ისარს ყველაზე კარგად ვისვრი. ვფიცავ, ჩემს ყველა ისარს თქვენ დაგაცლი, შემდეგ მახვილით დაგერევი. სანამ ამ ორი იარაღიდან ერთ-ერთი ხელთ მიპყრია, ვერ მომიახლოვდებით. როცა არც ერთი ამათგანი აღარ მექნება, მხოლოდ მაშინ აისრულებთ საწადელს. ახლა ჩემი საგანძურის ადგილს თუ გასწავლი, მომცემთ წასვლის საშუალებას? – ჰკითხა მათ.

კერპთაყვანისმცემლებმა მისი წინადადება მიიღეს. სუჰეიბმა მათ საგანძურის ადგილი მიასწავლა და გზა განაგრძო. რაბიულევველის შუა რიცხვებში ქააბაში მივიდა და წმინდა შუამავალს შეუერთდა. იმ მომენტში წმინდა შუამავალთან წმინდა აბუ ბაქრი და წმინდა ომარი თათბირობდნენ, წინ ქუსლუმ იბნ ჰიდმის მოტანილი უმმუ ჯირზანის ხურმა ედოთ. სუჰეიბს გზაში თვალები ასტკივდა, თან ძალიან მოშივდა. ხურმის ჭამა დაიწყო.

— ხედავთ, ძვირფასო შუამავალო?! სუჰეიბს თვალები სტკივა და თან ახალ ხურმას მიირთმევს, —იხუმრა წმინდა ომარმა.

*— ე. ი. თან თვალები გტკივა და თან ახალ ხურმას შეექცევი, არა? – ჰკითხა შუამავალმაც.*

— მე მას პირის იმ მხარით ვლეჭავ, რომელ მხარესაც თვალი არ მტკივა. — უპასუხა სუჰეიბმა.

შუამავალს გაეღიმა და ბრძანა:

— სუჰეიბმა გაიმარჯვა! სუჰეიბმა გაიმარჯვა! აბუ იაჰია, გარიგება მომგებიანი გამოდგა! გარიგება მომგებიანი გამოდგა! – ამგვარად მან იქ მყოფთ სუჰეიბსა და მექელებს შორის შემდგარ გარიგებასა და ამ შეთანხმების სანაცვლოდ სუჰეიბის ცოცხლად გადარჩენაზე მიანიშნა.



ამგვარი წინააღმდეგობების მიუხედავად მექელი მუსლიმების მედინაში გადასვლას, ამ დიდ საღვთო ბრძოლას, მედინელი მუსლიმები სათანადოდ და შესაფერისი პატივით უფასებდნენ, რაც ასევე დიდი რწმენის გამოხატულება იყო. მუჰაჯირებს, რომლებსაც (მედინელი) ძმები დიდ დახმარებას უწევდნენ და ყველაფერს უანგაროდ სთავაზობდნენ, მედინელთა შეწუხება არ უნდოდათ და სამაგიეროს გადახდის გარეშე წილის მიღებაზე უარს აცხადებდნენ. ზოგიერთი კი ხურმის მოსავლისაგან ნაწილის მიღებას მხოლოდ ბაღის მოვლა-მორწყვის სამუშაოების საკუთარ თავზე აღების შემდეგ თანხმდებოდა. ზოგიერთმა ვაჭრობაში ჩაბმა ირჩია. მაგალითად, როცა ვაჭრობაზე შეაჩერა, არჩევანი აბდურრაჰმან იბნ ავფმა, მისმა ძმადნაფიცმა, სად იბნ რაბიმ უთხრა:

— აი, ჩემი ქონება. მისი ნახევარი შენ გეკუთვნის.

— ღმერთმა ნუ მოგაკლოს ხვავი და ბარაქა, შენს ოჯახს კი ჯანმრთელობა. შენ მედინას ბაზარი მაჩვენე,





ჩემთვის საკმარისია! — უპასუხა აბდურრაჰმანმა. მან ვაჭრობას მოჰკიდა ხელი და მალე გამდიდრდა კიდეც.[31]

მუჰაჯირებმა, აშკარა საფრთხის მიუხედავად, ალლაჰის შუამავალი ირწმუნეს, ამ მიზეზით აუტანელი ტანჯვა და დევნა განიცადეს, საბოლოოდ კი სამშობლოდანაც იქნენ გაძევებული. ყოველივე ამის სანაცვლოდ, ღმერთის ქება და ხოტბა დაიმსახურეს. რწმენის შესანარჩუნებლად მათი მთელი ქონება მიატოვეს და ამით მხოლოდ თავი კი არ გასწირეს სარწმუნოებისათვის, არამედ რელიგიური ვალდებულებებიც შეასრულეს. რადგანაც ყურანი კიცხავს მათ, ვინც საჭიროების შემთხვევაში თავს აარიდებს ჰიჯრეთს.[32]

ღმერთი ყურანის აიათებში გვაცნობებს, რომ მუჰაჯირებს მიეტევებათ ცოდვები და რომ მათი ჯილდო სამოთხეა:

فَالَّذِينَ هَاجَرُواْ وَأُخْرِجُواْ مِن دِيَارِهِمْ وَأُوذُواْ فِي سَبِيلِي وَقَاتَلُواْ وَقُتِلُواْ لأُكَفِّرَنَّ عَنْهُمْ سَيِّئَاتِهِمْ وَلأُدْخِلَنَّهُمْ جَنَّاتٍ تَجْرِي مِن تَحْتِهَا الأَنْهَارُ ثَوَاباً مِّن عِندِ اللّهِ وَاللّهُ عِندَهُ حُسْنُ الثَّوَابِ

**„...ხოლო ისინი, რომელნიც გადაიხვეწნენ და განიდევნენ თავიანთი სახლებიდან და იყვნენ წამებულნი ჩემს გზაზე, იბრძოდნენ და იხოცებოდნენ, უთუოდ, დავფარავ (ვაპატიებ) ავ საქმეებს მათსას და უთუოდ, სამოთხეებში შევიყვან, სადაც ძირს მდინარეები მო-**

31. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 3.
32. სურა ნისა, აიათი 97.

**ედინება ჯილდოდ ალლაჰისგან, და საუკეთესო ჯილდო ალლაჰთანაა.!“[33]**

ثُمَّ إِنَّ رَبَّكَ لِلَّذِينَ هَاجَرُواْ مِن بَعْدِ مَا فُتِنُواْ ثُمَّ جَاهَدُواْ
وَصَبَرُواْ إِنَّ رَبَّكَ مِن بَعْدِهَا لَغَفُورٌ رَّحِيمٌ

**„უეჭველად, რომელნიც შევიწროებული იქმნენ, მერე მოითმინეს და იბრძოლეს, და ბოლოს გადასახლდნენ, ღმერთი შენი დააჯილდოებს მათ, იგი ამ გამოცდის შემდეგ, უეჭველად, შემნდობია, მწყალობელია!“[34]**

*„მუჰაჯირები სამოთხეში დანარჩენ ადამიანებზე 70 წლით ადრე შევლენ და იქაური წყალობით ისარგებლებენ, მაშინ, როცა ადამიანები თავიანთ განკითხვას უნდა ელოდნენ“. ამბობს წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით.[35]*

გარდა იმისა, რომ მუჰაჯირებს იმქვეყნად დიადი ჯილდო ერგებათ წილად, ამქვეყნადაც უამრავი ღვთის წყალობაა მათზე გარდმოვლენილი მათი თავდადების სანაცვლოდ. აიათში ამასთან დაკავშირებით ასეა ნაბრძანები:

وَالَّذِينَ هَاجَرُواْ فِي اللّهِ مِن بَعْدِ مَا ظُلِمُواْ لَنُبَوِّئَنَّهُمْ فِي
الدُّنْيَا حَسَنَةً وَلَأَجْرُ الآخِرَةِ أَكْبَرُ لَوْ كَانُواْ يَعْلَمُونَ

33. სურა ალი იმრანი, აიათი 195.
34. სურა ნაჰლი, აიათი 110.
35. ჰეისემი, X, 15.

**„და რომელთაც გადასახლდნენ ალლაჰისთვის მას მერე, რაც შეავიწროვეს, უთუოდ, მაგათ დედამიწაზე საუკეთესოდ დავამკვიდრებთ და, უთუოდ, საზღაური საიქიოსი უფრო დიდია, რომ იცოდნენ მაგათ“.**[36]

ღმერთმა მუჰაჯირებს, იმის სანაცვლოდ, რაც მათ განიცადეს და რაც დაჰკარგეს, სამხედრო ნადავლიდან, სხვებთან შედარებით, მეტი წილი გამოუყო. ამასთან დაკავშირებით, ყურანში ასე სწერია:

لِلْفُقَرَاء الْمُهَاجِرِينَ الَّذِينَ أُخْرِجُوا مِن دِيارِهِمْ وَأَمْوَالِهِمْ يَبْتَغُونَ فَضْلاً مِّنَ اللهِ وَرِضْوَاناً وَيَنصُرُونَ اللهَ وَرَسُولَهُ أُوْلَئِكَ هُمُ الصَّادِقُون

„(განკუთვნილი) ღარიბ მუჰაჯირთათვის, რომელნიც გამოდევნილ იქნენ თავიანთი სახლებიდან და სამფლობელოდან და რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და მწყალობლობას მიელტვიან. და შეეწევიან ალლაჰის სარწმუნოებას და მის შუამავალს. სწორედ, ესენი არიან მართალნი“.[37]

მედინაში გადასული მუჰაჯირების ყოფა, სამშობლოს ნატვრით გამოწვეული მწუხარების გარდა იმ გარემოებამაც დაამძიმა, რომ ისინი მედინას კლიმატს დიდხანს ვერ შეეგუენ და მალარიის მსგავს ბევრ სხვა დაავადებასთან მოუხდათ ბრძოლა. წმინდა აიშეს, როცა ციებცხელებითა და მექას ნოსტალგიით გამოწვეულ მძიმე სულიერ მდგომარეობაში ჩავარდნილი მამა, აბუ ბაქრი და ბილალი ჰაბეში უნახავს, ისინი ძალზე შეჰბრალებია

36. სურა ნაჰლი, აიათი 41.
37. სურა ჰაშრი, აიათი 8.

და სიტუაცია წმინდა შუამავლისთვის აუხსნია, რის გამოც წმინდა შუამავალი ღმერთს შევედრებია:

*„ღმერთო! მედინაც ისე, და კიდევ უფრო ძლიერ შეგვაყვარე, როგორც მექა! აქაური მოსავალი უფრო ბარაქიანი ჰქმენ! მედინას კლიმატი გამოაკეთე! აქაური მალარიისა და ასთმის დაავადებანი ჯუჰფეში*[38] *გადაიტანე!“*[39]



ერთგულ მედინელ მუსლიმებს, რომლებმაც მექადან დევნილი ტანჯული მუსლიმები შეიფარეს და თავიანთი ყველა მატერიალური შემოსავლის წყარო გაუყეს და შუამავალს, როგორც ახლობელს ისე მოექცნენ და დაეხმარნენ, მათ -„ანსარები“ ეწო-დათ, რაც „დამხმარეს“ ნიშნავს. მედინელ მუსლიმთაგან მხოლოდ ერთი პიროვნების გამოსახატავად სიტყვა „ანსარ“ გამოიყენებოდა, ყველა ანსარის, ან მათი გარკვეული ჯგუფის აღსანიშნავად — „ანსარუნ“.

გეილან იბნ ჯერირი გადმოგვცემს:

„ — თქვენ „ანსარი“ ადრეც გერქვათ თუ ეს სახელი შემდგომ ღმერთმა გიწოდათ? – ვკითხე ენესს.

— ეს სახელი ჩვენ ალლაჰმა გვიწოდა! – მიპასუხა მან.“[40]

38. **ჯუჰფე** – იმ დროისათვის იუდეველებითა და კერპთაყვანისმცემლებით დასახლებული ადგილი იყო. იქაურები მექელ კერპთაყვანისმცემლებს მუსლიმების წინააღმდეგ დახმარებას უწევდნენ და მრავალ ბოროტებას სჩადიოდნენ. შუამავალმა ღმერთზე ასეთნაირი შევედრებით იმის სურვილი გამოხატა, რომ იქაურები ამ დაავადებების წინააღმდეგ ბრძოლით დაკავებულიყვნენ და ურწმუნოების ანტიისლამური მოძრაობისათვის აღარ აღმოეჩინათ დახმარება (აინი, X, 251).

39. ბუჰარი, ფედაილულ-მედინე, 12; მუსლიმი, ჰაჯ, 480.

40. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 1.





ანსარები ორი მედინელი ტომისგან — ევსისა და ჰაზრეჯისაგან — შესდგებოდა. მუჰამმედ შუამავალზე შუამავლობის ბოძების მეთერთმეტე წელს, ჰაზრეჯის ტომის ექვს კაციანი დელეგაცია, მათსა და ევსის ტომს შორის ომში, ყურაიშების მოსამხრობად მექაში ჩავიდა. იქ მუჰამმედ შუამავალს შეხვდნენ და მისი ქადაგების წყალობით, გამუსლიმდნენ. მედინაში დაბრუნებულმა ჰაზრეჯელებმა, იმ იმედით, რომ ეს ახალი სარწმუნოება მათსა და ევსელებს შორის მტრობას აღმოფხვრიდა და ძველებურად დააძმობილებდა, ევსელებს ისლამი უქადაგეს. ამგვარად ხანგრძლივი ომით გამოწვეული დაღლილობა დასრულდა. ისლამის მშვიდობიანი და სათნო არსის საფუძველზე, მათ შორის მშვიდობა და ერთობა დამკვიდრდა. ეს მოძმე ტომები კვლავ შერიგდნენ და შუამავლობის ბოძების მეთორმეტე და მეცამეტე წლებში მექაში ერთობლივი წარმომადგენლობა გაგზავნეს, წმინდა შუამავალს შეხვდნენ და პირველი და მეორე „აქაბეს შეთანხმებები“ განახორციელეს,.

„აქაბეს მეორე შეთანხმებით“ შუამავალს შეჰპირდნენ, რომ თუ ის და მექელი მუსლიმები მედინაში გადავიდოდნენ, ყოველგვარ დახმარებას აღმოუჩენდნენ მათ. ამგვარად ჰიჯრას და შესაბამისად ისლამის ისტორიაში ახალი ეპოქის დაწყებას ჩაუყარეს საფუძველი.

მექელი მუჰაჯირები და მედინელი ანსარები წყვილ-წყვილად ძმებად რომ შეიფიცნენ, ანსარებმა მუჰაჯირ ძმადნაფიცებს სახლი, ბიზნესი, ბაღ-ვენახები გაუნაწილეს, რითაც ღვიძლ ძმობაზე ძლიერი და შეუდარებელი ნათესაობის, ერთობისა და თანადგომის მაგალითი აჩვენეს. ანსართა ეს უბადლო ერთგულება, ხოტბით მოიხსენიება ყურანშიც:

وَالَّذِينَ تَبَوَّؤُوا الدَّارَ وَالْإِيمَانَ مِن قَبْلِهِمْ
يُحِبُّونَ مَنْ هَاجَرَ إِلَيْهِمْ وَلَا يَجِدُونَ فِي صُدُورِهِمْ حَاجَةً
مِّمَّا أُوتُوا وَيُؤْثِرُونَ عَلَى أَنفُسِهِمْ وَلَوْ كَانَ بِهِمْ خَصَاصَةٌ

**„და რომელთაც იმათზე უწინ ბინა ჰქონდათ დადებული და სარწმუნოება მიღებული, უყვართ ვინც გადასახლდა მათთან. გულში არ ივლებენ არანაირ შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ. და ვინც სიხარბისგან თავს დაიცავს, სწორედ ისინი არიან ნეტარნი!“**[41]

ქვემოთ გადმოცემული ამბავი, რომელიც ამ აიათის გარდმოვლენის საბაბი გახდა, ანსართა თავდადების საუკეთესო მაგალითია:

„წმინდა შუამავალთან შიმშილით დაოსებული ერთი კაცი მივიდა და დახმარება სთხოვა.

— *ამ ჩვენს ძმას ვინ გაუმასპინძლდება? — იკითხა შუამავალმა.*

— მე გავუმასპინძლდები, — წამოდგა ანსართაგან აბუ თალჰა. სტუმარი სახლში წაიყვანა.

— წმინდა შუამავლის სტუმარს რომ გავუმასპინძლდეთ, შესაჭამადი გვაქვს რამე? — ჰკითხა მეუღლეს, როცა სახლში მივიდა.

— არა, არაფერი. მხოლოდ იმდენი, ბავშვებს რომ ეყოფათ, — მიუგო მეუღლემ.

41. სურა ჰაშრი, აიათი 9.





— თუ ასეა, ბავშვები გაართე. თუ სუფრაზე მოსვლას ისურვებენ, დააძინე. როცა სტუმარი სახლში შემოვა, ლამპაც რაღაც მიზეზით ჩააქრე. სუფრაზე ისე მოვიქცეთ, თითქოს ჩვენაც ვჭამთ, — დაარიგა ცოლი აბუ თალჰამ.

სუფრას მიუსხდნენ. სტუმარი გაძღა, მათ კი მშიერი დაიძინეს.

*— ღმერთი შენგან კმაყოფილი დარჩა ყოველივე იმის გამო, რაც წუხელ ჩვენი სტუმრისთვის გააკეთე! —* უთხრა წმინდა შუამავალმა, როცა, დილით აბუ თალჰა მასთან მივიდა“.[42]

როცა წმინდა შუამავალი მედინაში მივიდა, მუჰაჯირებმა მას უთხრეს:

— ძვირფასო შუამავალო! ჩვენი მასპინძლების მსგავსი ხელგაშლილი და კეთილი ხალხი არსად მინახავს, — მდიდ-რები უყოყმანოდ გვაძლევენ ქონებას, უქონელნი და ღარიბნი კი შეძლებისდაგვარად ცდილობენ დახმარებას. გარდა იმისა, რომ საცხოვრებელი ადგილებით უზრუნველგვყვეს, საკუთარი ქონებაც გაგვინაწილეს. გვეშინია, ღვთის ყველა წყალობა და მადლი მათ არ დარჩეთ.

*— არა, სანამ მათი კეთილდღეობისათვის ღმერთს ევედრებით და ყოველი სიკეთისათვის ხოტბას ასხამთ მათ საქციელს, (თქვენც მადლი გეწერებათ), — დაამშვიდა ისინი* წმინდა შუამავალმა.[43]

ჯაბირი გადმოგვცემს:

42. ბუჰარი, თეფსირი, 59/6; მუსლიმი, ეშრიბე, 172-173.
43. თირმიზი, ყიამე, 44/2487.

„როცა ანსარები ხურმას დაკრეფდნენ, ნაყოფს ორ, არათანაბარ ნაწილად გაყოფდნენ, — მცირე ნაწილს ხურმის ტოტებს ურევდნენ და მოცულობით ზრდიდნენ. ამის შემდეგ მუჰაჯირებს უხმობდნენ და ამ ორი ნაწილისგან სასურველის აღებას თხოვდნენ. ნაყოფის მეტი წილი ანსარ ძმებს დარჩესო, ფიქრობდნენ მუჰაჯირები და მომცრო ნაწილს ირჩევდნენ. ასეთნაირად ხურმის ნაყოფის მეტი წილი მათ ხვდებოდა, ანსარები კი უფრო ნაკლებს თავისთვის იტოვებდნენ. ანსარების ასეთი სულგრძელობა ჰაიბერის დაპყრობამდე გრძელდებოდა“.[44]

ანსარების მიერ მუჰაჯირებისადმი გამოვლენილი სულგრძელობის ერთ-ერთი მაგალითიც მათი შემდეგი ქცევაა:

ბაჰრეინის მიწის ნაკვეთის თანამიმდევრებისათვის დანაწილებისას წმინდა შუამავალმა ჯერ ანსარები მიიწვია.

— წმინდა შუამავალო! ჩვენ ნურაფერს მოგვცემ მანამ, სანამ მუჰაჯირ ძმებს ჩვენზე ორჯერ მეტ წილს არ მისცემ! — სთხოვეს ანსარებმა მას. რაზეც შუამავალმა უპასუხა:

*„ანსარებო! ვინაიდან (სხვებს საკუთარ თავზე წინ აყენებთ და) მიწის ნაკვეთის აღებაზე უარს ამბობთ, მაშ მოითმინეთ ქევსერის აუზთან ჩემთან შეხვედრამდე, რადგან ჩემს შემდეგ ისეთი დრო მოვა, თქვენზე მეტად სხვებს დააფასებენ“.*[45]

წმინდა შუამავალი ანსარების ღირსებას ხოტბას ასხამს:

44. ჰეისემი, X, 40.
45. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 8.





*„რამდენადაც ვხედავ, როცა თქვენ გმირობისაკენ და გაჭირვებულთა შველისაკენ მოგიწოდებენ, მრავლდებით და საქმეზე დიდი ძალისხმევით მიდიხართ, ხოლო, როცა ამქვეყნიური სიამისაკენ მოგიწოდებენ, მცირდებით და თავს იკავებთ იმ საქმისაგან“.*[46]

მათ ქალაქში თავშეფარებული შუამავლისა და მუჰაჯირების მიმართ გამოჩენილი ერთგულებითა და სიკეთით ანსარებმა ღმერთის კმაყოფილება მოიპოვეს და ჯილდოდ სამოთხე მიიღეს.

وَالسَّابِقُونَ الأَوَّلُونَ مِنَ الْمُهَاجِرِينَ وَالأَنصَارِ وَالَّذِينَ اتَّبَعُوهُم بِإِحْسَانٍ رَّضِيَ اللهُ عَنْهُمْ وَرَضُواْ عَنْهُ وَأَعَدَّ لَهُمْ جَنَّاتٍ تَجْرِي تَحْتَهَا الأَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا أَبَداً ذَلِكَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„კეთილწარმატებულნი უპირველესნი მუჰაჯირთაგან და ენსართაგან და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა დიადი წარმატება.“.[47] ბრძანებს ალლაჰი.**

ანსარებმა ისლამის რჯულისა და წმინდა მუჰამმედ შუამავლის დასაცავად საკუთარი სიცოცხლეც კი არ დაიშურეს, ბედირის ბრძოლაში დიადი მამაცობა და თავდადება გამოიჩინეს. უჰუდს როცა მტერი ზურგიდან დაესხა და ბრძოლის ბედი მუსლიმების საწინააღმდეგოდ

46. ალი ალ-მუთთაქი, XIV, 66.
47. სურა თევბე, აიათი 100

დატრიალდა, წმინდა შუამავლის ირგვლივ აღმართულ ცოცხალ კედელში, მის მცველთა შორის, ბევრი ანსარი იდგა. ისინი ლეგენდარული ერთგულებითა და სიყვარულით იცავდნენ და ემორჩილებოდნენ მას. ამ მხრივ ბევრისმეტყველია ენესის მიერ გადმოცემული შემდეგი სამაგალითო ამბავი:

„ერთხელ ჯერირ იბნ აბდულლაჰთან[48] ერთად მგზავრობისას, ის (მიუხედავად იმისა, რომ ჩემზე უფროსი იყო) მე მემსახურებოდა. ამის გამო როცა ვუსაყვედურე, ასე მიპასუხა:

— „მე ვნახე, თუ როგორ მორჩილად ემსახურებოდნენ ანსარები წმინდა შუამავალს და საკუთარ თავს პირობა მივეცი, თუ ანსართაგან მეგობარი მეყოლება, მეც ასეთნაირად უნდა ვემსახურო მას“.[49]

*„ჰიჯრეთი რომ არ ყოფილიყო, მეც ერთ-ერთი ანსართა-განი ვიქნებოდი“.[50] —ამბობს წმინდა შუამავალი, რითაც აშკარად მიგვანიშნებს იმაზე, თუ რაოდენ ძვირფასები იყვნენ ანსარები მისთვის.*

აი, წმინდა შუამავლის ანსარებისადმი მადლიერების გამომხატველი რამდენიმე ჰადისი:

*„ვისაც ალლაჰი და იმქვეყნიური ცხოვრება სწამს, ანსარს ნუ შეიძულებს“.[51]*

48. ჯერირ იბნ აბდულლაჰი იემენის მკვიდრი ბეჯილეს ტომის ბელადი იყო. ჰიჯრეთის 10 წლის თავზე, რამაზნის თვეში, ე. ი. წმინდა შუამავლის გარდაცვალებამდე დაახლოებით 3 თვით ადრე, ის 150 კაცისგან შემდგარი დელეგაციით მედინაში ჩავიდა და გამუსლიმდა. წმინდა შუამავალი ძლიერ უყვარდა. შუამავალიც დიდ სიყვარულს გრძნობდა მის მიმართ და მის ყოველ დანახვაზე იღიმებოდა.
49. ბუჰარი, ჯიჰადი, 71; მუსლიმი, ფედაილუს-საჰაბე, 181.
50. ბუჰარი, მენაქიბი, 2.
51. თირმიზი, მენაქიბი, 25/3906.





*„ისინი მხოლოდ მორწმუნეებს ეყვარებათ და ფარისეველთ შეიძლება სძულდეთ. ვისაც ანსარები უყვარს, ის ალლაჰსაც უყვარს, ხოლო ვისაც ანსარი არ უყვარს, ის არც ალლაჰს უყვარს".*[52]

*„ადამიანებო! ადამიანები მრავლდებიან, ანსარები კი მცირდებიან. ისინი ჩვენს შორის დარჩებიან იმდენი, რამდენიც მარილია საჭმელში".*[53]

*„გირჩევთ, კარგად მოექცეთ ანსარებს. ისინი ჩემი ჯამაათი (მიმდევრები), მესაიდუმლეები და იმ კატეგორიის ხალხია, რომელთა ერთგულებაშიც დარწმუნებული ვარ. მათ ვალდებულებები პირნათლად შეასრულეს. სამსახურის საზღაური კი სრულყოფილად ჯერ არ მიუღიათ. (იმქვეყნად უნდა მიიღონ სამაგიერო სრულყოფილად), ამიტომ მათგან კეთილებს კარგად მოეპყარით, ბოროტების მქნელთ კი — მიუტევეთ".*[54]

წმინდა შუამავალი ყველა მის თანამიმდევარს — მუჰაჯირებსაც და ანსარებსაც — ძლიერ აფასებდა და უყვარდა ისინი. ამას თვითონ თანამიმდევრებიც გრძნობდნენ.

ქაბ იბნ უჯრე ასეთ საოცარ ამბავს გადმოგვცემს:

„ერთ დღეს მესჯიდში ვისხედით. ანსართაგან, მუჰაჯირთაგან და ჰაშიმის შვილთაგან თითო ჯგუფი ვიყავით. დავიწყეთ მსჯელობა იმის თაობაზე, თუ შუამავალს რომელი ხალხი უფრო ძლიერ უყვარდა.

— ჩვენ, ანსარებმა წმინდა შუამავალი ვირწმუნეთ, დავემორჩილეთ, მტრის წინააღმდეგ მის მხარდა მხარ

52. თირმიზი, მენაქიბი, 25/3900.
53. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 11.
54. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 11.

ვიბრძოლეთ, ამიტომ შუამავალს ჩვენ უფრო მეტად ვუყვარვართ! — ვამბობდით ანსარები.

— ჩვენ ალლაჰისა და მისი შუამავლის გულისათვის სამშობლოდან გადმოვიხვეწეთ. ამისათვის, შვილები, ქონება და ახლობლები მივატოვეთ. იმ ომებში, რომლებშიც თქვენ მიიღეთ მონაწილეობა, ჩვენც ვიბრძოდით! ამიტომაც ალლაჰის შუამავალს უფრო მეტად ჩვენ ვუყვარვართ — აცხადებდნენ მუჰაჯირები.

— ჩვენ შუამავლის ახლობლები ვართ. იმ ომებში ჩვენაც ვიბრძოდით. ამიტომ შუამავალს ყველაზე მეტად ჩვენ ვეყვარებით! — ჯიუტობდნენ ჰაშიმის შთამომავლები.

ამ დროს წმინდა შუამავალიც მოვიდა.

*— ყური მოვკარ, რაღაცაზე ცხარედ საუბრობდით. რა საკითხზე მსჯელობით იყავით გართული? — გვკითხა მან.*

*ყველამ ჩვენ-ჩვენი ნათქვამი გავიმეორეთ.*

*— მართალს ბრძანებთ. ვის შეუძლია ამის უარყოფა? — გვითხრა წმინდა შუამავალმა და დაამატა: გინდათ, თქვენს შორის არჩევანი გავაკეთო?*

*— რა თქმა უნდა, ძვირფასო შუამავალო, ჩვენი თავი შემოგევლოს! — მივუგეთ ჩვენ.*

*— თქვენ, ძვირფასო ანსარებო! იცოდეთ, მე თქვენი ძმა ვარ.*

გახარებულმა ანსარებმა თქვეს:

— ალლაჰუ ექბერ (ღმერთი დიდია)! — ვფიცავთ ქაабას ღმერთს, ჩვენ გავიმარჯვეთ.

შუამავალი შემდეგ მუჰაჯირებს მიუბრუნდა:

*— მუჰაჯირებო! მე თქვენ გეკუთვნი!*





— ალლაჰუ ექბერ (ღმერთი დიდია)! — ვფიცავთ ქააბას ღმერთს, ჩვენ გავიმარჯვეთ. —ასევე შეჰყვირეს მუჰაჯირებმა სიხარულით.

— რაც შეგეხებათ თქვენ! თქვენ მე მეკუთვნით და ჩემთან მოხვედით. — მიუბრუნდა შუამავალი ჰაშიმის შთამომავლებს.

— ალლაჰუ ექბერ (ღმერთი დიდია)! ვფიცავთ ქააბას ღმერთს, ჩვენ გავიმარჯვეთ. — ასევე ოვაციებით შეეგებნენ შუამავლის სიტყვებს ჰაშიმის შვილები. გამომშვიდობებისას ყველანი კმაყოფილი და გახარებული ვიყავით წმინდა შუამავლის კეთილგანწყობით.[55]

ისლამის ოთხას ოჯახიანი პატარა ქალაქ-სახელმწიფოს საზღვრებმა, რომელსაც საფუძველი მედინაში ჩაეყარა, ათი წლის განმავლობაში ერაყსა და პალესტინამდე მიაღწია. წმინდა მუჰამმედ შუამავლის გარდაცვალების დროს სპარსეთთან და ბიზანტიასთან ომი მიმდინარეობდა. მაგრამ თანამიმდევართა ეკონომიკური მდგომარეობა, ქცევა, ცხოვრების წესი, ქონებრივი პოტენციალი და მათი საცხოვრისები ისეთივე იყო, რაც ათი წლის წინ. ისინი კვლავ ასკეტურ ცხოვრებას განაგრძობდნენ. ფლანგვა, უზომო კვება, ლუქსი და ბრწყინვალება მათთვის უცხო იყო. „ნება-სურვილისა და ვნებათა ხვალინდელი ადგილი სამარეაო!“ — ამბობდნენ და ისინი გმობდნენ ამქვეყნიურ ფუფუნებას, წუთისოფლის წყალობათაგან მხოლოდ იმდენს სარგებლობდნენ, რამდენსაც აუცილებლობა მოითხოვდა. მათ რწმენის სიამისა და აღფრთოვანების საფუძველზე, ადამიანების მიერ ჭეშმარიტი გზის პოვნის იარაღად გამოიყენეს აღნიშნული წყალობანი. საკუთარი ცხოვრება მხოლოდ ალლაჰის კმაყოფი-

55. ჰეისემი, X, 14.

ლების მოსაპოვებლად წარმართეს. ჩაგრულ, გათელილ, უფლებააყრილ და ღირსებაშელახულ ხალხში ისლამის სწრაფად გავრცელების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორი ის იყო, რომ თანამიმდევრები, სადაც უნდა მისულიყვნენ, თავიანთი ქცევით ისლამის სახეს საუკეთესოდ და იდეალურად წარმოაჩენდნენ. მართლაც, ისინი, როგორც წმინდა შუამავლის ნამდვილი მოსწავლეები, ის ალტრუისტი, გულახდილი, სამართლიანი, გულუხვი, გულმოწყალე და ღვთიური შარავანდედით აღსავსე უიშვიათესი ადამიანები იყვნენ, რომლებიც ადამიანებს ალლაჰის სასურველი თანაგრძნობითა და მოწყალებით უყურებდნენ.

## მედინა — ალლაჰის შუამავლისა და მისი წესდების ქალაქი

მედინა მექას ჩრდილოეთით მდებარეობდა და სამი მხრი-დან მთებით, სამხრეთიდან ვრცელი ველით შემოფარგლული, ამწვანებული და აყვავებული ქალაქი იყო, რომელიც მიწათმოქმედებისათვის შესაფერისი ნიადაგით, სუფთა ჰაერითა და ჯანმრთელობისათვის სასარგებლო კლიმატით, უამრავი ფინიკის ხურმის ბაღებით გამოირჩეოდა.

შუამავლის იქ გადასვლის დროს მედინაში ორი არაბი ტომის — ევსის და ჰაზრეჯის, სამი ებრაული ტომის — ქაინუქას, ნადირის და ქურაიზას, შთამომავლები ცხოვრობდნენ. აქ არაბი ტომები იემენიდან, „სეილულარიმის“ სახელით ცნობილი წყალდიდობის შემდეგ გადასახლდნენ, ებრაელი ტომები კი რომაელთა აგრესიას იერუსალიმიდან გამოექცნენ.





დროთა განმავლობაში არაბებსა და ებრაელებს შორის მტრობა ჩამოვარდა. არაბებმა ებრაელები დაამარცხეს და მედინაში გაბატონდნენ, მაგრამ მალე, ებრაელთა ინტრიგების წალობით, არაბები ერთმანეთს წაეკიდნენ. მათ შორის ომი დიდხანს გრძელდებოდა. „ბუასის“ ომი მათ შორის უკანასკნელი იყო. გარკვეული შესვენებებით ეს ომი 120 წელს გრძელდებოდა და ჰიჯრეთამდე ხუთიოდე წლით ადრე დასრულდა. ამ ომში ორივე მხარემ დიადი დანაკარგი განიცადა და უკიდურესად დასუსტდა. ამის შედეგად ჰიჯრეთის დროს მექაში ებრაელები ლიდერობდნენ. მათი უპირატესობა ძირითადად მატერიალურ აღმავლობაში გამოიხატებოდა.

წმინდა შუამავლის მედინაში გადასვლით ორ მოძმე ტომს შორის არსებული მტრობა და შუღლი დასრულდა.

ალლაჰი ასე ბრძანებს:

وَاعْتَصِمُواْ بِحَبْلِ اللّهِ جَمِيعاً وَلاَ تَفَرَّقُواْ وَاذْكُرُواْ نِعْمَتَ اللّهِ
عَلَيْكُمْ إِذْ كُنتُمْ أَعْدَاء فَأَلَّفَ بَيْنَ قُلُوبِكُمْ فَأَصْبَحْتُم بِنِعْمَتِهِ
إِخْوَاناً وَكُنتُمْ عَلَىَ شَفَا حُفْرَةٍ مِّنَ النَّارِ فَأَنقَذَكُم مِّنْهَا كَذَلِكَ
يُبَيِّنُ اللّهُ لَكُمْ آيَاتِهِ لَعَلَّكُمْ تَهْتَدُونَ

**„მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის (რწმენის) თოკს, და არ დაიყოთ. გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთე (წყალობა) თქვენდამი: და როცა იყავით მტრებად, შეგიერთათ გულები თქვენი და მისი სიკეთით (მადლით) ძმებად იქმენით თქვენ. და თქვენ როცა იყავით ცეცხლის უფსკრულის პირას, გიხსნა თქვენ მისგან. ამგვარად განგი-**

**მარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!“.**[56]

ჰიჯრეთის შემდეგ მუსლიმების მედინაში დასახლებისა და გაძლიერებისათვის ხელის შესაშლელად, მექელი კერპთაყვანისმცემლები მედინელ ებრაელებსა და კერპთაყვანისმცემლებს მუქარისა და მუსლიმთა წინააღმდეგ მათ წამაქეზებელ წერილებს უგზავნიდნენ. ერთ-ერთი ასეთი წერილით ისინი აბდულლაჰ იბნ უბეისა და მის თანამოაზრე ევსელ და ჰაზრეჯელ კერპთაყვანისმცემლებს ასე ემუქრებოდნენ:

„თქვენ ჩვენგან დევნილ პირს იფარებთ. ის ან მოკალით, ან გააძევეთ თქვენი ქვეყნიდან. წინააღმდეგ შემთხვევაში, ყველა არაბ ტომთან ერთად თქვენზე გამოვილაშქრებთ, მამაკაცებს დაგიხოცავთ, თქვენს ქალებს კი ხარჭებად დავისვამთ!“

ასეთი მუქარებით შეშინებული აბდულლაჰ იბნ უბეი და მისი თანამოაზრე მედინელი კერპთაყვანისმცემლები წმინდა შუამავლის წინააღმდეგ საბრძოლველად გაერთიანდნენ. მან ეს რომ გაიგო, მათთან მივიდა:

*„როგორც ვხედავ, ყურაიშების მუქარას ძლიერ შეუშინებიხართ. ზარალი, რომელსაც ისინი გიქადიან, არ იქნება იმაზე მძიმე, რასაც თქვენ ჩვენთან შეტაკებით განიცდით. ე. ი. თქვენ ღვიძლ ძმებთან, შვილებთან შებრძოლება და მათი დახოცვა გწადიათ?!“* — თან გააფრთხილა და თან უსაყვედურა. წმინდა შუამავლის ამ სიტყვებზე ისინი დაიშალნენ.[57]

მექელ კერპთაყვანისმცემელთა მუქარებმა და წამქეზებლურმა პოლიტიკამ შედეგი არ გამოიღო. სხვა მხრივ,

56. სურა ალი-იმრანი, აიათი 103.
57. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 22-23/3004; აბდურრეზაყი, V, 358-359.





არსებობდა იმის ალბათობაც, რომ გაწბილებული მექელები აუცილებლად თავს დასხმოდნენ მედინას და მუსლიმებსაც, კერპთაყვანისმცემლებსაც და ებრაელებსაც ერთიანად გაჟუჟავდნენ. მოსალოდნელმა საფრთხემ მედინელი კერპთაყვანისმცემელები იძულებული გახადა შუამავლის ირგვლივ მოეყარათ თავი და მისი ხელმძღვანელობით გაერთიანებულიყვნენ.

გარდა ამისა, მედინას მკვიდრ ყველა ტომს — ევსელებსაც, ჰაზრეჯებსაც და იუდეველებსაც — მედინაში ლიდერობა სურდათ. ჰაზრეჯელებს უნდოდათ, მედინაში მათი ლიდერი აბდულლაჰ იბნ უბეი დაესვათ მმართველად. თუმცა არც ევსელებს სურდათ ჰაზრეჯელი მმართველი და არც ჰაზრეჯელებს — ევსელი. ამდენად ასეთ ვითარებაში შუამავალი ყველა მედინელისათვის მისაღები და მათი გამაერთიანებელი ლიდერი აღმოჩნდა.

ასეთ პირობებში წმინდა შუამავალი მედინას მმართველი გახდა. მან, ძმობის ხელშეკრულების საფუძველზე, ერთიანი და მტკიცე საზოგადოების ჩამოყალიბება მოახერხა, რის შემდეგაც მედინელი ებრაელებიც წერილობითი დოკუმენტის საფუძველზე მედინას მოქალაქეებად სცნო და წერილობით ჩამოაყალიბა ზოგიერთი პრინციპი, რომელიც მედინას, პატარა ქალაქ-სახელმწიფოს, ერთდაგვარი კონსტიტუცია იყო. ამ აქტის, რომელსაც **„მედინას დოკუმენტი“** ეწოდა, ზოგიერთი მუხლი ასეთი იყო:

*„ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ*

*1. ყურაიშები, მედინელი მორწმუნენი, მათთან შეერთებული და მათთან ერთად სარწმუნოებისათვის მებრ-*

*ძოლი ყველა — დანარჩენი ადამიანებისაგან განსხვავებულ ცალკე ხალხს (თემს) წარმოადგენს.*

*2. პანიკის დათესვა და აგრესია მიუღებელია. ღვთისმოშიშმა მორწმუნეებმა ერთობლივად უნდა გაილაშქრონ (მათ შორის რომელიმეს შვილიც რომ იყოს) და ერთობლივად უნდა იმოქმედონ მათგანვე გამოსული თავგასული, უსამართლობისა და ძალადობის მოსურნე, ცოდვის მქნელი, მოწინააღმდეგე და მორწმუნეთა შორის შფოთის მთესველი ადამიანების წინააღმდეგ.*

*3. მკვლელობა დაუშვებელია. ჩადენის შემთხვევაში მუჰაჯირებმა და ყოველმა მედინელმა ოჯახმა სისხლის საფასური მათ შორის არსებული ტრადიციის მიხედვით უნდა გადაიხადოს. ტყვეების გამოსასყიდი თანხა, — მორწმუნეთათვის ცნობილი სამართლის პრინციპების შესაბამისად, ყოველმა ტომმა და საზოგადოებამ თანაბრად უნდა გადაიხადოს.*

*4. მორწმუნეებმა ვალში ჩავარდნილი და მრავალსულიანი ოჯახის მქონენი არ უნდა მიატოვონ და მათი გამოსყიდვის თანხა თუ სისხლის საფასური, მათ შორის მოქმედი სამართლის პრინციპების შესაბამისად უნდა გადაიხადონ.*

*5. უსაფრთხოება უნდა იქნას უზრუნველყოფილი მედინას შიგნით და გარეთ. უსაფრთხოდ უნდა იგრძნოს თავი როგორც მექაში მცხოვრებმა, ისე მის გარეთ გასულმა, გარდა უსამართლობის ჩამდენისა და დამნაშავისა.*

*6. ებრაელები სარწმუნოების საკითხშიც თავისუფალი არიან. ებრაელებმა და მუსლიმებმა თავთავიანთი ღვთისმსახურებანი უნდა შეასრულონ. უსამართლობისაგან დაცული უნდა იყვნენ ჩვენი მორჩილი ებრაელები.*





*დაუშვებელია მათ წინააღმდეგ რაიმე სახის გაერთიანება. მათ ჩვენგან დახმარება უნდა მიიღონ. ომის დაწყების შემთხვევაში მხარეებმა ერთმანეთს დახმარება უნდა აღმოუჩინონ. სანამ ებრაელები მუსლიმების გვერდიგვერდ იბრძოლებენ, ომისათვის საჭირო დანახარჯები მათაც უნდა გადაიხადონ.*

*7. არც ერთმა მხარემ არ უნდა შეიფაროს კერპთაყვანისმცემლები. არც ფარისეველ ყურაიშებსა და არც მათ დამხმარეებს არ უნდა მიეცეთ თავშესაფარი.*

*8. მედინაში ომი აკრძალულია. იესრიბის ველი მათთვის, ვისაც ეს გადაწყვეტილებები ეხება, ხელშეუხებელია. გარედან თავდასხმის შემთხვევაში, მხარეებმა უნდა დაიცვან საკუთარი ტერიტორია. ერთი მხარის მიერ დადებული ზავი მეორე მხარემაც უნდა აღიაროს. (ომის დროს) თავთავიანთი ხარჯები ებრაელებმა და მუსლიმებმა თვითონვე უნდა გაიღონ. ამ ხელშეკრულების მონაწილე მხარეებზე გარეშე მტრის თავდასხმის შემთხვევაში, მხარეები ერთმანეთს უნდა მიეშველონ და ბოროტების მაგივრად სიკეთის, ურთიერთთანადგომისა და რჩევის პრინციპებით უნდა იხელმძღვანელონ. პარტნიორებმა ერთმანეთს არ უნდა უღალატონ, ერთმანეთს აუცილებლად დახმარება უნდა აღმოუჩინონ და შევიწროვებულს უნდა მიეშველონ.*

*9. განხეთქილების ჩამოვარდნის შემთხვევაში, პრობლემა წმინდა შუამავლის გადაწყვეტილების შესაბამისად უნდა მოგვარდეს.*

*10. ღმერთის წყალობა და გარანტია ყველაზე თანაბრად ვრცელდება და გარემოიცავს სულმდაბლებსაც კი. რამეთუ მორწმუნენი, სხვებისგან განსხვავებით,*

*ერთმანეთის მცველები, მეგობრები და მოკავშირეები არიან.*

*11. არც ერთმა ებრაელმა წმინდა მუჰამმედ შუამავლის ნებართვის გარეშე საომარი მოქმედება არ უნდა წამოიწყოს.*

*უეჭველად, ღმერთი ამ პირობების ერთგულთა, სიკეთისა და ჭეშმარიტების გზის მიმდევართაგან კმაყოფილია. ეს „კოდექსი" დამნაშავისა და დესპოტის დასჯას ხელს არ უშლის.*

*ალლაჰი სიკეთის მქნელსა და ბოროტების წინააღმდეგ მებრძოლ ადამიანებს შეიფარებს. წმინდა მუჰამმედ შუამავალი მისი შუამავალია."*[58]

აშკარაა, რომ ეს მუხლები საზოგადოებაში ისლამის პრინციპების დანერგვისათვის აუცილებელი პირობებია.

„მედინას დოკუმენტი", როგორც მოქალაქეობის ხელშეკრულება, საუკეთესო პასუხია იმ არარეალური და არაკომპეტენტური მოსაზრებებისა, რომელთა მიხედვითაც თითქოსდა ისლამი იყო სარწმუნოება, რომელსაც არ ძალუძდა საქმის წარმოება, არ გააჩნდა კანონი და მკაცრად განსაზღვრული პრინციპები და მხოლოდ ღვთისმსახურების ფორმებს აწესებდა.

„მედინას წესდება" მრავალმნიშვნელოვანი ხელშეკრულება იყო პოლიტიკური, ეკონომიკური, საზოგადოებრივი და სარწმუნოებრივი თვალსაზრისით. ეს დოკუმენტი ცხადყოფდა, რომ მუსლიმების გამაერთიანებელი ერთად-ერთი ფაქტორი ისლამი იყო; რომ აუცი-

58. იბნ ჰიშამი, II, 119-123; იბნ ქესირი, III, 263-264; ჰამიდულლაჰი, ალ-ვესაიკი, გვ. 57-64.

ლებელი იყო ერთმანეთის მიმართ გამოეჩინათ თანადგომა, დაეცვათ სამართლიანობა და თანასწორუფლებიანობა, განხეთქილებისა და მტრობის ჩამოვარდნის შემთხვევაში კი ალლაჰისათვის და წმინდა შუამავლისათვის მიემართათ.

ეს წესდება, ტომებად ცხოვრების პრინციპიდან გამომდინარე, არაბთათვის დამახასიათებელ გულფიცხობას სამართლიანობის ჩარჩოში აქცევდა და ბრძანებდა, რომ უსამართლობის ჩამდენი ყველა პირი უნდა ყოფილიყო დასჯილი, განურჩევლად ვინაობისა და ნათესაური კავშირისა.

ეს წესდება წმინდა შუამავლის მიერ ებრაელების მიმართ სამართლიანი და მიუკერძოებელი დამოკიდებულების შეუდარებელი მაგალითია, გამომდინარე იქედან, რომ მან ებრაელებს ქონების შეძენის უფლება და რწმენის თავისუფლება მიანიჭა. მუსლიმებსა და იუდეველებს შორის გაფორმებული ეს მიუკერძოებელი ხელშეკრულება კვლავ დარჩებოდა ძალაში, თვით იუდეველებს რომ არ დაერღვიათ იგი.

## მედინას წმინდა ადგილად გამოცხადება

ალლაჰის შუამავალმა, ამ გადაწყვეტილებების მიღების შემდეგ, მედინას წმინდად შერაცხული ადგილის საზღვრები ასე განსაზღვრა:

*„წმინდა იბრაჰიმ (აბრაამ) შუამავალმა მექა წმინდა ადგილად შერაცხა. მე კი მედინას ორ გორაკს შორის მოქცეულ ადგილს წმინდად ვაცხადებ".*[59]

59. აჰმედი, IV, 141.

ამ ბრძანების შემდეგ მითითებულ ადგილებზე ქვები აღიმართა და მედინას წმინდა ადგილის საზღვრები დამტკიცდა. მედინას იმ ნაწილს, რომელიც აღნიშნულ საზღვრებში იქნა მოქცეული, **„შუამავლის წმინდა ადგილი“** ეწოდა. მედინას **აირისა** და **სევრის**[60] გორაკებს შორის მოქცეული, 3 ფარსანგი (9 მილი) სიგრძის ნაკვეთის ყოველი კუთხე ნაკრძალად გამოაცხადეს.[61]

„იქ ხე არ მოიჭრება და ცოდვა არ ჩაიდინება. ვინც იქ ყურანისა და სუნნეთის შეუსაბამო საქციელს ჩაიდენს, მას დაწყევლის ალლაჰი, მისი ანგელოზები და სრულიად კაცობრიობა“, — ბრძანა წმინდა შუამავალმა მედინას წმინდა ადგილად გამოცხადების დროს.[62]

ამის შემდეგ მან ხელები ზეცისაკენ აღაპყრო და ამ ადგილის კეთილდღეობისათვის ღმერთს შეევედრა. ამ ვედრების წყალობით, მედინა იმ დროიდან მოყოლებული ყოველი მორწმუნის სულიერი სიმშვიდის, სიხარულისა და წყალობის, სიწმინდისა და ბედნიერების ადგილად იქცა, სადაც ისლამის სამყაროს გული ფეთქავს.

თანამიმდევრები მედინას წმინდა ადგილის მიმართ დიდ სიფრთხილესა და ყურადღებას იჩენდნენ. აბუ ჰურეირა ამ ადგილისადმი სიფრთხილესა და ყურადღებას შემდეგნაირად გამოხატავს:

„მედინაში საბალახოდ გამოსული ირემი რომ ვნახო, არ შევაწუხებ! შუამავალიც ასე ბრძანებს: *„მედინას ორი ქვიშის გორას შორის არსებული ადგილი წმინდაა.“*[63]

60. **სევრი** – ზულჰულეიფეს სიახლოვეს მდებარე აირის მთისა და უჰუდის მთის ჩრდილოეთით მდებარე სევრის გორაკს შორის არსებული ადგილი. ეს სევრის გორაკი და მექაში მდებარე სევრის მთა ერთმანეთში არ უნდა აგვერიოს.
61. ბუჰარი, ფედაილულ-მედინა, 1; მუსლიმი, ჰაჯი, 471-472.
62. ბუჰარი, ფედაილულ-მედინა, 1.
60. მუსლიმი, ჰაჯი, 471.





თანამიმდევრები ამ ადგილებში ბავშვებსაც კი გან-სხვავებული ქცევის უფლებას არ აძლევდნენ.

„მე აბუ იჰაბის ჭის მიდამოებში ჩიტებზე ვნადირობ-დი, — გვიყვება აბდულლაჰ იბნ უბადე, — მამამ შემნიშ-ნა, დაჭერი-ლი ჩიტი გამაშვებინა და მითხრა:

„ალლაჰის შუამავალმა მედინაში ორ ქვიშის გორას შორის არსებული ადგილი, წმინდად გამოაცხადა, ისევე როგორც წმინდა იბრაჰიმ შუამავალმა — მექა.[64]

## მედინას ბაზარი და სავაჭრო სფეროს მოწესრიგება

როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალი მედინაში გადა-ვიდა, მუსლიმებს ებრაელი ვაჭრებისგან იზოლირებუ-ლი ადგილი აჩვენა და უთხრა, ვაჭრობა იქ გაემართათ. მართლაც, ყველას კარგად მოეხსენება, თუ როგორ მიშ-ვნელოვანია დამოუკიდებელი ბაზრის ქონა ვაჭრობაში დამოუკიდებლობის მოსაპოვებლად.

წმინდა შუამავალი ბაზარს დიდ ყურადღებას აქცევ-და, ხშირად ამოწმებდა ვაჭართა საქმიანობას და გასაყი-დად გამოტანილი პროდუქციის ხარისხს.

„ერთ დღეს მან ერთ ვაჭარს შეუარა.

როცა გასაყიდი ხორბლის გროვაში ხელი ჩაყო და აღმოაჩინა, რომ ხორბალი სველი იყო, — *ეს რა არისო?* — ჰკითხა ვაჭარს.

— წვიმამ დამისველა, წმინდა შუამავალო! — მიუგო ვაჭარმა.

64. იბნ ესირი, უსდულ-ღაბე, III, 159.

*— ხომ შეგეძლო, რომ ხორბლის სველი ნაწილი ზემოდან დაგეყარა ისე, რომ მყიდველს მისი ხილვის საშუალება ჰქონოდა? ვინც ატყუებს, ის ჩვენგანი ვერ იქნება! — მტკიცედ განაცხადა წმინდა შუამავალმა.*[65]

ქაის იბნ აბუ ღარეზე გადმოგვცემს:

ჩვენ შუამავლის დროს „სიმსარები" გვეწოდებოდა, ერთ დღეს წმინდა შუამავალმა შემოგვიარა, „ვაჭრები" გვიწოდა და ასე გვითხრა:

*„ვაჭრებო! ვაჭრობისას ტყუილი და ფიცი აუცილებლად იჩენს თავს. ამიტომ თქვენ მას მოწყალებაც მიუმატეთ!"*[66]

ადამიანი რაც უნდა ფხიზლად იყოს ვაჭრობაში, ნებსით თუ უნებლიედ უსამართლობას მაინც ექნება ადგილი. ეს უნდა გავითვალისწინოთ და მოგების ერთი ნაწილი წყალობად უნდა გავცეთ. აღნიშნულ ჰადისში სწორედ ეს საკითხია ხაზგასმული.

რიფა იბნ რაფი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალთან ერთად მუსალლაში[67] მივდიოდით. წმინდა შუამავალმა მოვაჭრეთა ერთი ჯგუფი დაინახა.

— ვაჭრებო! — შეეხმიანა მათ. წმინდა შუამავლის ხმა რომ გაიგონეს, მისკენ მიიხედეს.

---

65. მუსლიმი, იმანი, 164.
66. აჰმედი, IV, 6; აბუ დავუდი, ბუიუ, 1/3326.
67. მუსალლა – ეწოდება ერთი მხარის, ერთი ხეობის მკვიდრთა მიერ ჯუმის, ბაირამისა და მიცვალებულის განსასვენებელი ლოცვისათვის გამოყოფილ გაშლილ ადგილს. პირველ ხანებში ჯუმის, ბაირამისა და მიცვალებულის განსასვენებელ ლოცვებს მეჩეთებში კი არ ასრულებდნენ, როგორც ეს დღესაა, არამედ სპეციალურად ასეთი ხალხმრავალი ლოცვისათვის მოწყობილ ადგილებში – მუსალლაში. ამ ფორმით იქაურობის მკვიდრთ კვირაში ერთხელ მაინც ეძლეოდათ თავმოყრისა და ერთმანეთის ნახვის საშუალება.

*— უეჭველად, განკითხვის დღეს ვაჭრები ცოდვილის სა-ხით გაცოცხლდებიან. მათ შორის გამონაკლისები მხოლოდ ისინი იქნებიან, რომელთაც ღვთის შიში აქვთ, სიკეთეს აკეთებენ და ერთგულები არიან! – დაარიგა შუამავალმა".*[68]

წმინდა შუამავალი ვაჭრობის ზნეობასთან და წყალობასთან დაკავშირებით ისრაილის შთამომავალთაგან ორ მორწმუნეს შორის მომხდარ ასეთ ამბავს გადმოგვცემს:

*„წინათ ერთმა პიროვნებამ მიწა იყიდა. მყიდველმა იმ ნაკვეთში ოქროთი სავსე თიხის ქილა იპოვა. ქილა მიწის ყოფილ მესაკუთრეს მიუტანა.*

*— აი, აიღე შენი ოქრო. მე შენგან მიწა ვიყიდე და არა ოქრო.*

*— მე შენ მიწის ნაკვეთი იმ ყველაფერთან ერთად მოგყიდე, რაც მის საზღვრებს შიგნით იყო მოქცეული, – უარი განაცხადა ოქროს აღებაზე მიწის ყოფილმა მესაკუთრემ.*

*ვერ შეთანხმდნენ და მსაჯულად ერთი კაცი იხმეს.*

*— შვილები გყავთ? — ჰკითხა მსაჯულმა, როცა მათ მოუსმინა.*

*აღმოჩნდა, რომ ერთს ვაჟი ჰყავდა, მეორეს კი ქალიშვილი.*

*— თუ ასეა, თქვენი შვილები ერთმანეთზე დააქორწინეთ. ეს ოქროც მათთვის დახარჯეთ, ნაწილი კი მოწყალებად გაეცით და საქმეც მოგვარდება! — დაარიგა მსაჯულმა ისინი".*[69]

68. თირმიზი, ბუიუ, 4/1210.
69. ბუჰარი, ენბია, 54; მუსლიმი, აქდიე, 21; იბნ მაჯე, ლუქათა, 4.

წმინდა შუამავალმა, რომელიც ახალგაზრდობაში სავაჭრო ქარავნებით ხანგრძლივად მოგზაურობდა და გამოცდილი ვაჭარი იყო, როცა მედინაში გადავიდა, ამასთან დაკავშირებითაც გარკვეული პრინციპები დააწესა. თუ რამდენად მნიშვნელოვანია ვაჭრობა, შუამავალი ასე ბრძანებს:

*„მოგების 9/10 ვაჭრობაშია“.*[70]

*„ადამიანის სარჩოში ყველაზე ალალი ლუკმა, თავისი შრომით მოპოვებული ლუკმაა“.*[71]

მართლაც სასურსათო პროდუქციას ადამიანისთვის, ფიზიკური ზემოქმედების გარდა, სულიერი ძალაც გააჩნია. სულიერებაზე დიდ გავლენას ახდენს ის ფაქტი, თუ როგორი გზითაა ლუკმა მოპოვებული — ალალით, არამით თუ საეჭვოთი. ე. ი. ლუკმის სულიერი მხარე, ადამიანის სულიერ სამყაროზე აისახება. სხვა ღვთისმასახურებებთან ერთად ჰაჯობის რიტუალის ალალი ფულით შესრულების აუცილებლობასთან დაკავშირებით წმინდა ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„ვინც ქააბას ჰარამი მოგებიდან ნახული ფულით მოინახულებს, ის ალლაჰის მორჩილად აღარ ჩაითვლება. როცა ასეთი ადამიანი ჰაჯობაზე წასვლას დაისახავს მიზნად, იჰრამით შეიმოსება, სამგზავრო პირუტყვის უზანგში ფეხს გაჰყოფს, პირუტყვს ქუსლს ჰკრავს და „ლებბეიქ ალლაჰუმმე ლებბეიქი“ იტყვის, ზეციდან ხმა მას ასე ჩამოსძახებს: შენ არც ლებბეიქი გერგება და არც სადეიქი. რამეთუ შენი მოგებაც ჰარამია, საკვებიცა და გადასაადგილებელი საშუალებაც. ყოველგვარი მადლის*

70. სუიუთი, I, 113.
71. იბნ მაჯე, თიჯარეთ, 1.





*გარეშე ცოდვილად დაბრუნდი! სწუხდე, რათა არასასიამოვნო რამეები გელოდება!“*

*მაგრამ თუ ადამიანი ჰალალი ფულით მიდის ჰაჯობაზე, როგორც კი გადასაადგილებელი საშუალებაზე დაჯდება, გზას გაუდგება და „ლებბეიქ ალლაჰუმმე ლებბეიქი“ იტყვის, ზეციდან იგივე ხმა მას ასე ჩამოსძახებს: „შენ ლებბეიქიც გერგება და — სადეიქიც. გეპატიჟები, ვინაიდან შენი გადასაადგილებელი საშუალებაც ჰალალია, სამოსიცა და საგზალიც. დიდძალი მადლითა და ყოველგვარი ცოდვისგან განწმენდილი დაბრუნებულიყავი უკან! გიხაროდეს, რათა სასიამოვნო რამეები გელოდება!“*[72]

ვინაიდან საკვების ჰალალ-ჰარამობის საკითხი ძალზე მნიშვნელოვანია და რადგანაც ადამიანები ძირითადად უყურადღებოდ ტოვებენ მას, ალლაჰი სურა „ბაყარაში“ მოცემული აიათებით, ალლაჰის გარდა სხვა ღვთაებაზე თაყვანისცემის კატეგორიულად აკრძალვის შემდეგ, პირველ რიგში ამ საკითხს ეხება და კრძალავს მას. მეტ-ნაკლებად ამ საკითხზეა საუბარი შემდეგ სურეებშიც: „ენამ“, „არაფ“, „იუნუს“ და „ნაჰლ“.

წმინდა შუამავალი ალალ-მართალი ვაჭრობის შესახებ ბრძანებს: *„საქონლის ბაზარზე გამტანი ალალი, გამბედავი ვაჭარი სარგებელს ნახავს, ხოლო ვისაც საქონელი შავ ბაზარზე გააქვს, დაწყევლილია!“*[73]

*„გამბედავი ვაჭარი ნახავს სარგებელს, მხდალი კი — ვერა!“*[74] — ბრძანებს წმინდა შუამავალი, რითაც ხაზს უსვამს ვაჭრობაში გამბედაობის აუცილებლობას.

72. ჰეისემი, III, 209-210.
73. იბნ მაჯე, თიჯარათი, 6.
74. დეილემი, II, 79.




წმინდა შუამავლის მიერ ვაჭრობასთან დაკავშირებული ზოგიერთი ბრძანებაც ასეთია:

*„ვაჭრობისას მყიდველს უფლება აქვს უკან დააბრუნოს ნაყიდი საქონელი, სანამ გამყიდველს გაშორდება. თუ ვაჭრობას ალალად წარმართავენ და ერთმანეთს არ მოატყუებენ, ვაჭრობა ბარაქიანი იქნება. თუ ერთმანეთს რამეს დაუმალავენ და ერთმანეთს მოატყუებენ, ვაჭრობა ბარაქიანი აღარ იქნება".*[75]

*„ფიცი საქონლისადმი (მყიდველების) ყურადღებას გაზრდის, მაგრამ ბარაქას შეამცირებს".*[76]

წმინდა მუჰამმედ შუამავალი კრძალავს საქონლის ბაზარში ან მაღაზიაში მიტანამდე დახარისხებას, გაყიდული საქონლის მყიდველზე ჩაბარებამდე გადაყიდვას, ან მის ხელთ არარსებული საქონლის ბაზარში ყიდვას და კლიენტისათვის მიყიდვას, სხვაზე კლიენტის წართმევის მიზნით, მასთან სავაჭროდ მისული მყიდველისათვის დაბალი ტარიფის შეთავაზებას.[77]

წმინდა შუამავალი ვაჭრობის გაიოლებისაკენ მოგვიწოდებს.

ის ბრძანებს:

*„ყიდვისას, გაყიდვისას, ვალის გადახდისას ვინც ხელგაშლილად და შემწყნარებლურად მოიქცევა, ალლაჰმა მას უფრო მეტი წყალობა მისცეს".*[78]

*„ალლაჰმა ერთ ადამიანს, რომელიც თქვენამდე ცხოვრობდა, ცოდვები შეუნდო, ვინაიდან, იმ ადამიანმა*

75. ბუჰარი, ბუიუ, 19; მუსლიმი, ბუიუ, 8.
76. ბუჰარი, ბუიუ, 26; მუსლიმი, მუსაქათი, 13.
77. იხ. ბუჰარი, ბუიუ, 70-72; მუსლიმი, ბუიუ, 29.
78. ბუჰარი, ბუიუ, 16.

*გაყიდვისას, ყიდვისას, ვალის თხოვნისას ლმობიერება გამოიჩინა (და არა უხეშობა და სიმკაცრე)".*[79]

ადამიანი, რომელიც გამდიდრების ჟინითაა შეპყრობილი და რომელიც ამქვეყნიურ ფუფუნებას დაუოკებელად დახარბდება, წმინდა შუამავლის დადგენილ წესებს არ დაემორჩილება და ჰგონია, რომ უფრო მეტ სარგებელს ნახავს, მას საიმქვეყნო სიღარიბის საფრთხე ემუქრება. ალლაჰის კმაყოფილების მძებნელ და საიმქვეყნო სარჩოს მოპოვების სურვილის შესაბამისად მოქმედ ალალ ვაჭრებს კი წმინდა შუამავლის მიერ ნამახარობლები ჯილდო ელით:

*„ალალი, გულმართალი და მუსლიმი ვაჭარი, განკითხვის დღეს, სარწმუნოებისათვის ბრძოლაში დაღუპულებთან შეჰიდებთან ერთად იქნება".*[80]

## „მესჯიდი ნებევისა[81]" და „ჰანეი საადეთის[82]" აგება

პირველ ხანებში მედინაში მეჩეთი არ იყო. წმინდა შუამავალი სადაც იქნებოდა, ლოცვას იქ ასრულებდა. ქუბას მეჩეთის აგებიდან ცოტა ხნის შემდეგ, მეორე მეჩეთი ააგებინა. ეს მეჩეთი დღევანდელი **„მესჯიდი ნებევია".**

როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალი მედინაში მივიდა და ნეჯარის შთამომავლების სახლს გაუსწორდა, მისი აქლემი ქავსა იმ ადგილას დაწვა, სადაც შემდეგში შუამა-

79. თირმიზი, ბუიუ, 75/1320.
80. იხ. ბუჰარი, ბუიუ, 70-72; მუსლიმი, ბუიუ, 29.
81. შუამავლის მეჩეთის
82. ბედნიერების სახლის




ვალმა მეჩეთი ააგო. ეს ადგილი იმხანად ორ ობოლს, სეჰლსა და სუჰეილს ეკუთვნოდა. მათ მიწის ეს ნაკვეთი ნეჯარის შვილებიდან იყიდეს და ხურმის გასახმობ კალოდ იყენებდნენ. წმინდა შუამავალი აქლემიდან ჩამოქვეითდა და „ღვთის წყალობით, მგზავრობის ბოლო წერტილი ესააო“ განაცხადა. შემდეგ იკითხა:

— *ეს მიწის ნაკვეთი ვისია?*

— წმინდა შუამავალო, ეს ნაკვეთი ამრის შვილების სეჰლისა და სუჰეილისაა! — უპასუხა მუაზ იბნ აფრამ. შუამავალმა ისინი იხმო და ამ ადგილის ყიდვის სურვილი გამოთქვა.

— არა, წმინდა შუამავალო! ჩვენ ეს მიწის ნაკვეთი შენთვის გვიჩუქნია. ამ ადგილისათვის საფასურს ალლაჰის გარდა არავისგან ავიღებთ! — უპასუხეს ახალგაზრდებმა.

მაგრამ შუამავალი ამ წინადადებას არ დაეთანხმა, მიწის საფასური გადაუხადა და ნასყიდობის საბუთი გააფორმა.[83]

ახალნაყიდ მიწის ნაკვეთში აქა-იქ კერპთაყვანისმცემელთა სასაფლაოები, ორმოები, ბორცვები და ხურმის ხეები იყო. შუამავლის ბრძანებით, სასაფლაოები ყოველგვარი წესების დაცვით მოთხარეს და მიცვალებულები სხვა ადგილას გადაასვენეს, ორმოები ამოავსეს და ბორცვები გაასწორეს.[84] ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა აგურის მოჭრა ბრძანა.[85]

83. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 45, სალათ 48; მუსლიმი, მესაჯიდი 9.
84. მუსლიმი, მესაჯიდი, 9.
85. იბნ სად, I, 239.





მეჩეთის მშენებლობაზე თანამიმდევრებთან ერთად წმინდა შუამავალიც მონაწილეობდა, მუშაობისას ასე ამბობდა:

*„ეს ტვირთი ჰაიბერის ტვირთი არაა. ეს ღმერთისათვის შესრულებული ყველაზე წმინდა და კეთილი საქმეა.“* [86]

შუამავალი ამ სიტყვებში იმას გილუსხმობდა, რომ ის ტვირთი, რომელსაც ეზიდებოდნენ, ამქვეყნიური სარგებელის ნახვისათვის არ იყო გამიზნული, არამედ იგი ადამიანების მიერ ვაჭრობის მიზნით ჰაიბერიდან ჩამოტანილი ხურმის, ქიშმიშის და ა. შ. მსგავს პროდუქტებზე უფრო სასიკეთო და ძვირფასი ტვირთი იყო.

— ალლაჰის წმინდა შუამავალო, ნება მომეცით, თქვენი აგური მე ვზიდო! — სთხოვა ერთ-ერთმა იქ მომუშავეთაგანმა, რომელიც მიწას ეზიდებოდა და მუშაობისას წმინდა შუამავალს გადაეყარა.

*— სხვა აგური აიღე. მეც ისევე მჭირდება ალლაჰის მადლიერება, როგორც შენ.* — მიუგო შუამავალმა.[87]

ალლაჰის შუამავალი ფიზიკურად მუშაობდა, როგორც პირადი სულიერი პასუხისმგებლობის შესასრულებლად, ისე მუსლიმების წასაქეზებლადაც.[88] ამისათვის ერთმა თანამიმდევარმა ეს ბაიათი წარმოსთქვა:

*როცა შუამავალი მუშაობს, ჩვენ თუ დავჯდებით, ასეთი საქციელი, მხოლოდ ჩვენი ცდომილების გამოხატულება იქნება.*

86. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 45.
87. სემჰუდი, I, 333.
88. წმინდა შუამავალმა ასეთი ქცევით კარგი მაგალითი აჩვენა თუ რ - გორ უნდა იქცეოდეს მმართველი, ხელმძღვანელ თანამდებობაზე მყოფი პირი, ყველა საქმეში იგი სამაგალითო უნდა იყოს და თანამოაზრეებს წინ უნდა უძღოდეს, არც ერთი საქმე სათაკილოდ და მარტივად არ უნდა ჩათვალოს და არ უნდა იუკადრისოს...

მეჩეთის მშენებლებთან ტალახის კარგად შემზელი ერთი ჰადრამევთელი ოსტატი მივიდა.

*— თავისი პროფესიის კეთილსინდისიერად და სრულფასოვნად შემსრულებელ ადამიანს ღმერთმა ცოდვები მიუტევოს. შენი საქმიანობა შენ ასეთი გულმოდგინებით გააგრძელე, ვხედავ ზედმიწევნით კარგად აკეთებ შენს საქმეს! — უთხრა მას წმინდა შუამავალმა.*[89]

დიადი ღმერთის სურვილია ყველა მუსლიმი საქმეს კარგად აკეთებდეს. აიათში ნათქვამია:

„... სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები.“ *(ბაყარა 2/195)* წესდებაშიც ნათქვამია: *„ალლაჰს საქმის კარგად შემსრულებელი უყვარს.“*

წმინდა შუამავალი მეჩეთის მშენებლობაზე აგურს რომ ეზიდებოდა, ერთი მუსლიმის დაწერილ შემდეგ სტრიქონებს იმეორებდა:

*„ჩემო ალლაჰო! ნამდვილი ჯილდო იმქვეყნიური კეთილდღეობაა, ანსარებსა და მუჰაჯირებს ცოდვები მიუტევე.“*

ყველა თითო აგურს ეზიდებოდა, ამმარ იბნ იასირი კი — ორ-ორს, ერთს თავისთვის და ერთსაც წმინდა შუამავლის სანაცვლოდ. შუამავალმა როცა ეს შენიშნა, ჰკითხა, თუ რატომ მასაც სხვებივით თითო ცალი არ მიჰქონდა.

— ალლაჰისგან ამის საზღაურს, ჯილდოს ველოდებიო. — მიუგო მან.

წმინდა შუამავალმა მას ზურგზე ხელი დაუსვა და ანუგეშა:

89. სემჰუდი, I, 333; დიაბექირი, I, 344.





*— სუმეიეს ძევ! სხვებისთვის ერთი ჯილდოა, შენთვის კი — ორი.*[90]

შემდეგი გადმოცემებიც გვიჩვენებს, თუ როგორი შემართებით მუშაობდნენ მუსლიმები, — კაცებიცა და ქალებიც, მეჩეთის მშენებლობაზე:

როცა აბდულლაჰ იბნ ავფს მეუღლე გარდაეცვალა, ხალხს ასე მიმართა:

„აიღეთ მისი კუბო და სიხარულით ატარეთ! რადგან ის და მისი მსახურები ღვთისმოშიშობის საფუძველზე, წმინდა მუჰამმედ შუამავლის მეჩეთის მშენებლობისათვის ქვებს ღამ-ღამობით ეზიდებოდნენ. ჩვენ (მამაკაცები) კი დღისით ორ-ორს ერთად ვეზიდებოდით".[91]

„მესჯიდი ნებევი" ოთხკუთხა ფორმის სამლოცველოა, რომლის სიგრძე-სიგანე დაახლოებით 100 ზირა (ერთი ზირა 75 სმ), ხოლო კედლების სიმაღლე 5-7 ზირა იყო. კედლები 3 ზირა სიმაღლეზე ქვებით იყო ამოყვანილი და ზემოდან აგური ჰქონდა დაშენებული[92]. მშენებლობაზე ტალახის დუღაბი იყო გამოყენებული.[93] მეჩეთს ყიბლეს მხარეზე ბოძებად ფინიკის ხურმის ძელები ედგა, ჭერად და დარბაზის ბოძებადაც ფინიკის ხურმის მერქანი იყო გამოყენებული.[94] ერთი მიჰრაბი და სამი კარი ჰქონდა. მიჰრაბი „ბეითულ მაქდისის" (იერუსალიმის) მხარეზე ჰქონდა. როცა ყიბლემ მხარე იცვალა და „ბეითულ მაქდისიდან" ქააბაში გადავიდა, წმინდა შუამა-

90. აჰმედი, III, 91; იბნ ქესირი, ალ-ბიდაიე, III, 256.
91. ჰეისემი, II, 10.
92. იბნ სადი, I, 239.
93. დიარბექრი, I, 344.
94. ბუჰარი, სალათი, 62.





ვალმა პირველი კარი ჩარაზა და მის მაგივრად დამასკოს მხრიდან ახალი კარი გაახსნევინა.[95]

მეჩეთის გვერდით წმინდა შუამავლისა და მისი ოჯახის საცხოვრებლად ორი ოთახი ააშენეს.[96] შემდგომში სხვა ოთახებიც მიუმატეს.

რადგან ჰასან ბასრის დედა წმინდა შუამავლის მეუღლის, წმინდა უმმუ სელემეს მოახლე იყო, ამიტომ ბასრიმ ბავშვობა შუამავლის ოჯახის სიახლოვეს გაატარა, მისი სიტყვებით ის ამ ოთახების ჭერს ხელით სწვდებოდა,[97] საიდანაც ირკვევა, რომ ეს ოთახები დაბალჭერიანი ყოფილა. წმინდა შუამავალი კარებად შავი ძუით მოქსოვილ ქეჩას იყენებდა.[98]

თანამიმდევართაგან დიდი იმამი საიდ იბნ მუსეიები ამ ოთახების ემევების ხანაში დანგრევითა და მესჯიდი ნებევის გვერდით გადატანით გამოწვეულ მწუხარებას ასე გამოხატავს:

„ვფიცავ, ძალიან მინდა, რომ ეს სახლი ხელუხლებელი იყოს. მომავალი თაობები და მის სანახავად მოსული ადამიანები რომ ნახავდნენ, თუ სიცოცხლეში რით კმაყოფილდებოდა წმინდა შუამავალი და ქონების დაგროვებასა და ამით ნეტარებას აღარ მოისურვებდნენ“![99]

რადგანაც მეჩეთი ფინიკის ხურმის ტოტებითა და ფოთლებით იყო გადახურული, წვიმის დროს იატაკი ტალახდებოდა ხოლმე. ერთხელაც, როცა შუამავალი რამაზანში ღამის ღვთისმსახურების შესასრულებლად მეჩეთში იყო, გაწვიმდა. წვიმამ ჩვეულებრივად მეჩეთის

95. დიარბექრი, I, 346.
96. იბნ სადი, I, 240.
97. იბნ სადი, VII, 161; სუჰეილი, I, 248.
98. იბნ სადი, I, 499.
99. იბნ სადი, I, 499-500.





სახურავს ჩაუარა. როცა მან დილის ნამაზი ალოცა, შუბლი გაუტალახიანდა.[100]

ერთ დღეს ისევ იწვიმა. იატაკი დასველდა. ერთმა მორწმუნემ საკუთარი ტანსაცმლით სილა შეზიდა და სველ მიწას მოაყარა ზემოდან. როცა შუამავალმა ნამაზი ილოცა, ეს მეთოდი მოიწონა და შეაქო.[101]

თემიმი დარიმ დამასკოდან მედინაში დაბრუნებისას ბევრი კანდელი, საკმაო ზეთი და თოკი ჩაიტანა თან. მედინაში პარასკევს ჩავიდა. მის მსახურთაგან აბუ ბერრადს უბრძანა, თოკი გაესკვნა, ზედ კანდელები დაემაგრებინა, შიგ წყალი და ზეთი ჩაესხა და პატრუქი გაემართა. ისიც ასე მოიქცა და როცა მზე ჩავიდა, კანდელები აანთო. მეჩეთში მისულ წმინდა შუამავალს მეჩეთი განათებული დახვდა. — ეს ვინ გააკეთაო? — იკითხა.

— თემიმმა გააკეთა, ძვირფასო შუამავალო! — უპასუხეს. შუამავალი ამან ძალიან გაახარა და თემიმი დალოცა:

„ვინაიდან ისლამი გაანათე და მეჩეთი მორთე, ალლაჰმა შენ ამქვეყნადაც გაგაბრწყინოს და იმქვეყნადაც.“ [102]

წმინდა შუამავლის სიტყვებით, მესჯიდი ნებევი იმ სამ მეჩეთთაგან ერთ-ერთია, რომლის ნახვისთვის და მასში ლოცვისთვის ღირს მოგზაურობა.[103]

*— ჩემს სახლსა და მინბერს შორის მდებარე ადგილი სამოთხის ერთ-ერთი ბაღია. ჩემი მინბერი ზედ ჩემს აუზზეა! — ბრძანებს წმინდა შუამავალი.*[104]

100. ბუჰარი, ითიქაფი, 1.
101. აბუ დავუდი, სალათი, 15/458.
102. სემჰუდი, II, 596-597; იბნ ჰაჯერი, ალ-ისაბე, II, 18.
103. ბუჰარი, ფედლუს-სალათი, 1; მუსლიმი, ჰაჯი, 505-510.
104. ბუჰარი, ფადლუს-სალათი 5, ფედაილულ მედინა 11; მუსლიმი, ჰაჯი 502.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი გვაუწყებს, რომ „მესჯიდი ნებევში“ შესრულებული ლოცვა, გარდა „მესჯიდი ჰარემში“ ნალოცისა, დანარჩენ ადგილებში შესრულებულ ლოცვაზე ათასჯერ უფრო ძვირფასია.[105]



როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალი მედინაში გადავიდა, ერთ-ერთი უპირველესი ნაბიჯი ერთმანეთთან მტკიცედ დაკავშირებული, მტკიცე საზოგადოების ჩამოყალიბებისათვის გადადგა და ეს ნაბიჯი მესჯიდი ნებევის აგება იყო. მართლაც, მუსლიმებს შორის ძმობის გასამყარებლად, ქონების, თანამდებობისა და წოდებრივი მდგომარეობის მაცდური ვნებებისაგან თავის დასაღწევად ყოველდღე ხუთჯერ სამლოცველოში წმინდა შუამავალთან ერთად თავმოყრას დიადი მნიშვნელობა ჰქონდა. სწორედ ამ მიზეზმა დიადი როლი ითამაშა ისლამური ქალაქების განვითარებაში, რომლებიც ცენტრიდან პერიფერიებისკენ იშლებოდა, ცენტრში მეჩეთი იდგა, ირგვლივ კი — საცხოვრებელი სახლები.

მესჯიდი ნებევი მხოლოდ მეჩეთის ფუნქციას არ ასრულებდა. იგი ამავე დროს გამოიყენებოდა სკოლად, საბჭოდ, კრების ადგილად, სახელისუფლებო და სამხედრო საკითხებზე მსჯელობის ცენტრად, საავადმყოფოდ და დასასვენებელ ადგილადაც კი. უსახლკარო და დაუქორწინებელ თანამიმდევრებს, რომლებიც მეჩეთში მიმდინარე სასულიერო ლექციებს, საუბრებსა და ღვთისმსახურებას სისტემატიურად ესწრებოდნენ, მეჩეთის წინკარში დაედოთ ბინა. ამ მხრივ მესჯიდი ნებევი ერთდაგვარი სასტუმროს ფუნქციასაც ასრულებდა.

105. ბუჰარი, ფადლუს-სალათი, 1; მუსლიმი, ჰაჯი, 505-510.





## ჯგუფურ ლოცვაზე წახალისება

საზოგადოების მომზადება ისლამის ერთ-ერთი აუცილებელი ქვაკუთხედია. მუსლიმისათვის საზოგადოების მომზადება და განმტკიცება ჯგუფურად ლოცვით იწყება, რაც ისლამის სიმტკიცის შენარჩუნების უპირველესი და უმთავრესი ფაქტორია. იქ, სადაც ჯგუფურად ლოცულობენ, ისლამის სულიერი და საზოგადოებრივი არსი კარგად აქვთ გათვითცნობიერებული. ისლამი, რომელიც მუსლიმებს შორის ერთობასა და სიმტკიცეს დიად მნიშვნელობას ანიჭებს, ნამაზის, როგორც მუსლიმის განმასხვავებელი ატრიბუტის, ჯგუფურად ლოცვას მოითხოვს და ნამაზისათვის მეჩეთში სისტემატურ სიარულს რწმენის ერთ-ერთ აუცილებელ პირობად მიიჩნევს. წმინდა შუამავალს უბრძანებია.

„ვინც სისტემატურად დადის მეჩეთში, მოწმენი იყავით, რომ ის მორწმუნეა“. ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّمَا يَعْمُرُ مَسَاجِدَ اللهِ مَنْ آمَنَ بِاللهِ

**„მხოლოდ ის ააგებს ალლაჰის სამლოცველოებს, ვინც ირწმუნა ალლაჰი...“**[106]

ე. ი. ჯგუფურად ლოცვით მეჩეთის სულიერი „გამხნევებაც“ ისეთივე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურეობრივი მოვალეობაა ღმერთის წინაშე, როგორც მისი ფიზიკურად აგება.

აბუ ჰურეირას ერთ გადმოცემაში ასეა ნათქვამი:

*„ამქვეყნად საწყლად დარჩენილი ეს ოთხი რამაა: სასტიკი და დაუნდობელი ადამიანის მიერ ყურანის ცოდნა;*

106. სურა თევბე, აიათი 18. იბნ მაჯე, მესაჯიდ, 19.

*მუსლიმთა საცხოვრებელ ადგილას არსებული მეჩეთი, რომელშიც ნამაზს არ ლოცულობენ; სახლის კედელზე რომ ყურანი აქვთ ჩამოკიდებული, მაგრამ არ კითხულობენ და ცუდ საზოგადოებაში რომ ღვთისმოსავი ადამიანი ცხოვრობს".*[107]

ღმერთი ნამაზის ჯგუფურად ლოცვას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ომშიც კი მეომრებს ჯგუფურად ლოცვას უბრძანებს და თუ როგორ უნდა ილოცონ, ამას ყურანით ასწავლის.

აბუ ჰურეირა გადმოგვცემს:

„ერთ-ერთი ბრძოლის დროს, — წმინდა შუამავალი დაჯნანსა და უსფანს შორის დაბანაკდა.

- მათ ერთი ისეთი ნამაზი აქვთ, რომ ის მშობლებსა და შვილებსაც კი ურჩევნიათ. ეს ნაშუადღევის (იქინდის) ნამაზია. მოემზადეთ და იმ მომენტში იერიში მივიტანოთო! — თქვეს კერპთაყვანისმცემლებმა. ალლაჰმა შუამავალს სურა „ნისას" 102-ე აიათი გარდმოუვლინა, სადაც ახსნილია თუ როგორ უნდა შესრულდეს ნამაზი ომის დროს."[108]

ე. ი. როგორ პირობებშიც უნდა იყვნენ მუსლიმები, მათ არა აქვთ უფლება გადადონ ნამაზი ან ჯგუფურად არ ილოცონ იგი.

ქვემოთ მოცემული წმინდა შუამავლის რამდენიმე ჰადისი, მუსლიმებს ნამაზის ჯგუფურად ლოცვისაკენ მოუწოდებს:

*„ჯგუფურად ნალოცი ნამაზი, მარტოდ ნალოც ნამაზთან შედარებით, 27-ჯერ უფრო ძვირფასია".*[109]

107. დეილემი, III, 108/4301.
108. თირმიზი, თეფსირი, 4/21; დამატებით იხილეთ ამ წიგნის 254-ე გვერდი.
109. ბუჰარი, ეზანი, 30.





*„ვინც დილა-საღამოს მეჩეთში ივლის, ყოველ მისვლაზე ალლაჰი მას სამოთხეში ძღვენს მოუმზადებს.“*[110]

*„თუ რომელიმე თქვენგანი აბდესს სრულყოფილად აიღებს და სალოცავად მეჩეთში წავა, მეჩეთი რა მანძილზეც უნდა იყოს, მარჯვენა ფეხის ყოველ გადადგმაზე ალლაჰი მას სიკეთეს დაუწერს, მარცხენა ფეხის ყოველ გადადგმაზე კი ერთ ბოროტებას აპატიებს. თუ მეჩეთში მივა და ჯგუფურად ილოცავს, ალლაჰი მას ცოდვებს შეუნდობს. თუ მეჩეთში მისვლის მომენტში დანარჩენებს ნამაზის ნაწილი ნალოცი აქვთ და ის დარჩენილ ნაწილს მიყვება, შემდეგ კი გამოტოვებულ ნაწილსაც აანაზღაურებს, სამაგიერო იგივე იქნება. სამაგიერო იგივე იქნება იმ შემთხვევაშიც, თუ მეჩეთში მისვლის მომენტში იქ ლოცვა უკვე დასრულებულია და ის თავისით ილოცავს“.*[111]

*„მორწმუნე, რომელიც მეჩეთში ნამაზს ელოდება, ამ დროში მას ნამაზის ლოცვის მადლი ეწერება.“*[112]

აბუ ჰურეირა გადმოგვცემს:

— *გინდათ გაუწყოთ, თუ ღმერთი რით მიუტევებს ადამიანს ცოდვებს და რით აამაღლებს მას? – გვკითხა წმინდა შუამავალმა.*

— დიახ, წმინდა შუამავალო! – უპასუხეს თანამიმდევრებმა.

— სიძნელეების მიუხედავად, აბდესის სრულყოფილად აღება, მეჩეთში მისასვლელად უფრო მეტი ნაბიჯის გადადგმა და ერთი ნამაზის შესრულების შემდეგ მეორე

110. ბუჰარი, ეზანი, 37.
111. აბუ დავუდი, სალათი, 50/563.
112. იბნი მაჯე, მესაჯიდი, 14.





ნამაზისთვის ლოდინი. აი, ღვთისმსახურების მთავარი პრინციპები.[113]

იეზიდ იბნ ამირი კი ამბობს:

„წმინდა შუამავალთან მაშინ მივედი, როცა ის ნამაზს ალოცებდა. დავჯექი და ჯგუფურ ლოცვას არ შევუერთდი. ნამაზის შემდეგ, როცა შუამავალი ჩვენსკენ შემოტრიალდა და ნახა, რომ მე კუთხეში ვიჯექი, *„იეზიდ, შენ არ გამუსლიმებულხარო?“* — მკითხა.

— დიახ, წმინდა შუამავალო! გავმუსლიმდი-მეთქი! — მივუგე.

*— მაშ რატომ არ შემოგვიერთდი ნამაზის ლოცვისას?*

— მეგონა, რომ ნამაზი უკვე ნალოცი გექნებოდათ და სახლში ვილოცე.

*—თუ ნამაზზე მოხვალ და ნახავ, რომ ხალხი უკვე ლოცულობს, შეუერთდი მათ. თუ ის ნამაზი უკვე ნალოცი გაქვს, ნაფილედ (ნებაყოფილებითად) ჩაგეთვლება, სახლში ნალოცი კი — სავალდებულოდ. — ბრძანა მან.*[114]

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ნამაზის ჯგუფურად ლოცვის გამოტოვების არც ერთ მიზეზს საპატიოდ არ მიიჩნევდა და მუსლიმებს სთხოვდა, მუშაობის დრო და პირობები ეზნის დროის შესაბამისად განესაზღვრათ.

— წმინდა შუამავალო, ბრმა ვარ, ჩემი სახლი მეჩეთისგან შორსაა, დამხმარე და მეგზური კი მყავს, მაგრამ ის არ მეხმარება. შეიძლება, ნამაზი სახლში ვილოცო? — ჰკითხა ერთ დღეს შუამავალს აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმმა.

113. მუსლიმი, თაჰარეთი, 41.
114. აბუ დავუდი, სალათი, 56/577.

— *ეზნის ხმა გესმის?* — ჰკითხა შუამავალმა.

— დიახ.

— *მე ვერ ვპოულობ საიმისო მიზეზს, რომ შენ მეჩეთში არ მოხვიდე და ნამაზი ჯგუფურად არ ილოცო,* — *უპასუხა წმინდა შუამავალმა".*[115]

წმინდა შუამავალი ნამაზის ჯგუფურად სალოცავად მეჩეთში შორიდან მიმსვლელებზე ბრძანებს:

*„მათ, ვისაც ნამაზის დიადი ჯილდო ებოძებათ, ნამაზის სალოცავად შორიდან მიმსვლელები არიან. ისინიც, ვინც ჯგუფურად ლოცვისათვის ნამაზს ელოდებიან, უფრო მეტ მადლს მიიღებენ, ვიდრე ისინი, ვინც ნამაზს ილოცავენ და მაშინვე წვებიან".*[116]

*„ვისი საცხოვრებელიც მეჩეთიდან შორსაა, ის მეჩეთში ნამაზზე მისვლით უფრო მეტ მადლს იგებს".*[117]

ალლაჰის შუამავალი სხვადასხვაგვარად აფრთხილებდა მათ, ვინც ნამაზს ჯგუფურად არ ლოცულობდა. უბეი იბნ ქაბი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალმა, როცა დილის ნამაზი გვალოცა და შემოტრიალდა, ერთ-ერთ პიროვნებაზე გვკითხა, მოვიდა თუ არა ნამაზზეო?

— არ მოსულა, — ვუპასუხეთ.

კიდევ ერთი პიროვნება მოიკითხა, მაგრამ არც ის მოსულიყო.

— *ეს ორი დროის ნამაზი, ის ნამაზებია, რომლებიც ფარისევლებს ეძნელებათ. რომ იცოდნენ ამ ორ ნამაზში რამდენი მადლია, ჯგუფურად სალოცავად მუხლებზე*

115. აბუ დავუდი, სალათი, 46/552.
116. ბუჰარი, ეზანი, 31.
117. აბუ დავუდი, სალათი, 48/556.

*ფორთხვით მოვიდოდნენ. პირველი მწკრივი ანგელოზების მწკრივივითაა. რომ იცოდეთ, რა ჯილდო აქვს ამ მწკრივში ლოცვას, ერთმანეთს შეეცილებოდით ამ რიგში სალოცავად. ადამიანის სხვა ადამიანთან ერთად ჯგუფურად ნალოცი ნამაზი, მარტოდ ნალოცთან შედარებით, უფრო ძვირფასი და დიდი მადლის მომგებია, ადამიანთან ერთად ნალოცი ნამაზი კი, —ერთ ადამიანთან ნალოც ნამაზთან შედარებით, უფრო ძვირფასი და ღირებული. ჯგუფურად მლოცველთა რაოდენობა რაც უფრო მეტია, ალლაჰს მით უფრო სიამოვნებს ეს".*[118]

*„ვინც მეჩეთის მეზობლად ცხოვრობს, მისი ნალოცი ნამაზი მაშინ იქნება სრულფასოვანი ნამაზი, როცა ის მეჩეთში ილოცავს".*[119]

როცა წმინდა ალის ჰკითხეს, ზემოთ მოყვანილ ჰადისში ვის გულისხმობდა შუამავალი „მეჩეთის მეზობლად მცხოვრებში", მან უპასუხა:

„ყველა ის, ვისაც მუეზზინის ხმა ესმის!"[120]

წმინდა შუამავლის შემდეგი ჰადისები კი ძალიან მძიმე ბრალდებებს შეიცავს მათთვის, ვინც ჯგუფურად ლოცვას თავს არიდებს.

*„ერთ სოფელში ან ერთ ველზე თუ სამი კაცი იქნება ერთად და ისინი ნამაზს, ჯგუფურად არ ილოცავენ, მათ ეშმაკი სათითაოდ დაამარცხებს. ამიტომ ილოცეთ ერთად, რადაგანაც ცხვარი, რომელიც ფარას გამოეყოფა, უეჭველად, მგლის ლუკმად იქცევა".*[121]

118. აბუ დავუდი, სალათი, 47/554.
119. იბნ აბუ შეიბე, I, 303.
120. ბეიჰაქი, ეს-სუნეულ-ქუბრა, III, 57.
121. აბუ დავუდი, სალათი, 46/547.





*„ადამიანთა გარკვეული ნაწილი ან ჯგუფურად ლოცვაზე თავის არიდებას მოიშლის, ან კიდევ ალლაჰი მათ გულებს დალუქავს და უმეცარნი შეიქმნებიან.“* [122]

## პირველი ეზანი

მლოცველებს ლოცვის დროის მოსვლას თავდაპირველად მხოლოდ „ლოცვაზე, ლოცვაზე!“ მოწოდებებით აგებინებდნენ. შემდგომში ეზანი იქნა დაწესებული.

შუამავალი თანამიმდევრებს ეთათბირებოდა და მათ აზრს ისმენდა იმასთან დაკავშირებით, თუ როგორი უნდა ყოფილიყო ხალხის ლოცვაზე მიპატიჟების ფორმა.

— ლოცვის დრო რომ მოვა, ალამი აღვმართოთ. მუსლიმები რომ დროშას დაინახავენ, ერთმანეთს სალოცავად მოუხმონ, — ამბობდა ზოგი.

ერთმა ნაწილმა ებრაელთა საყვირის გამოყენება ურჩია, მაგრამ წმინდა შუამავალმა ეს აზრიც ებრაელთა წესი იყო.

ზოგიერთმა ზარი ურჩია, მაგრამ წმინდა შუამავალმა ეს აზრიც არ მოიწონა იმ მოტივით, რომ ის ქრისტიანებს ეკუთვნოდა.

აბდულლაჰ იბნ ზეიდს[123] ყოველთვის გულთან ახლოს მიჰქონდა წმინდა შუამავლის ყოველი დარდი და საზრუ-

122. იბნი მაჯე, მესაჯიდი, 17.
123. აბდულლაჰ იბნ ზეიდ იბნ ასიმ ანსარი – უჰუდის ბრძოლაში უშუ - ლოდ წმინდა შუამავლის დაცვისათვის მისი კმაყოფილება დაიმსახურა. ამ ბრძოლაში არა მარტო აბდულლაჰმა, არამედ მთელმა მისმა ოჯახმა დიადი გმირობა გამოიჩინა. წმინდა მუჰამმედ შუამავალი კი ღმერთს შეევედრა, რომ ისინი სამოთხეში მის გვერდით ყოფილიყვნენ. იგი დროდადრო აბდულლაჰთან სახლში მიდიოდა, აბდესს იღებდა და ლოცულობდა. აბდულლაჰ იბნ ზეიდ ანსარი წმინდა შუამავლით





ნავი. როცა იგი „თათბირიდან“ სახლში მივიდა, ნახევრადმძინარეს ეზანის ფორმა ეუწყა. გახარებული მაშინვე შუამავალთან დაბრუნდა და მოახსენა:

— ნახევრადმძინარე მდგომარეობაში ჩემთან ვიღაც მოვიდა და ეზანი მასწავლაო.

წმინდა ომარსაც იგივე სიზმარი ენახა.

— ბილალ! ადექი და აბდულლაჰ იბნ ზეიდის ნათქვამი გაიმეორე! — თხოვა წმინდა შუამავალმა ბილალს.

ბილალიც ასე მოიქცა, აბდულლაჰის ნათქვამი გაიმეორა და ეზანი იკითხა.

ამგვარად ეს სუნნეთი — ეზანი — მნიშვნელობით თითქმის ღვთისმსახურების სავალდებულო რიტუალებს გაუთანაბრდა, რადგან მას ერთდროულად საფუძვლად უდევს სიზმარი, შუამავლის სუნნეთი და ღვთისმიერი შთაგონება.

وَإِذَا نَادَيْتُمْ إِلَى الصَّلاَةِ

**„და როცა ლოცვისკენ მოუწოდებთ თქვენ...“ [124] — ნაბრძანებია ყურანში.**

ეზნის გარდმოვლენის საკითხში, მართალია აბდულლაჰ იბნ ზეიდი იქნა გამოყენებული, მაგრამ ღვთიური

ყველაზე ძლიერ მოჯადოებულ ერთ-ერთ თანამიმდევართაგანი იყო. მისი შუამავლისადმი სიყვარული იმდენად ძლიერი იყო, რომ როცა მისი გარდაცვალების ამბავი გაიგო, დიადი ტკივილი განიცადა და ღმერთს ასე შეევედრა: „ღმერთო, წამართვი თვალის შუქი, რათა აღარავინ ვიხილო ჩემი ერთადერთი საყვარელი წმინდა შუამავლის შემდეგ!“ღმერთმა მისი ვედრება შეისმინა და ის მაშინვე დაბრმავდა (ქურთუბი, V, 271).
აბდულლაჰ იბნ ზეიდი თავის ორ ვაჟთან ერთად იმ ომში დაიღუპა, რომელიც ისტორიაში „ჰარრეს შემთხვევის“ სახელითაა ცნობილი.

124. სურა მაიდა, აიათი 58.





საიდუმლოებები და სიბრძნე ყოველთვის წმინდა მუჰამმედ შუამავალს გარდმოევლინებოდა. ეზანმა, მისი თანხმობით, ოფიციალური სახე მიიღო და მეჩეთში მრევლის ლოცვაზე მოპატიჟება ეზნის საშუალებით დაიწყეს. როცა ბილალი ჰაბეშმა პირველად ეზანი იკითხა, ეს წმინდა მიწვევა მედინას ყოველ კუთხე-კუნჭულში მივიდა. ეზანს ზეცამ ბანი მისცა. მორწმუნეები დიდი ხალისით წავიდნენ მეჩეთისაკენ.

როგორც ვთქვით, წმინდა შუამავალს მრევლის ლოცვაზე მოპატიჟების სხვადასხვა მეთოდი შესთავაზეს, მაგრამ არც ერთი არ მოეწონა. ეზანზე კი სიამოვნებით დასთანხმდა, რადგანაც მასშია რწმენის მთავარი საფუძვლები: ალლაჰი, მისი შუამავალი, ღვთისმსახურება და ისლამის ცხოვრების წესია თავმოყრილი და მტკიცედ გაერთიანებული. ამიტომაც ალლაჰის შუამავალმა ხალხის ლოცვაზე მოპატიჟებისათვის ეს იდეალური გზა აირჩია.

უკვე 14 საუკუნეა ეზანი მუსლიმებისათვის ლოცვაზე წმინდა მიწვევა და უნივერსალური პატიჟია. ამიტომ მისი სხვა რაიმე, ორიგინალისაგან განსხვავებული, ფორმით კითხვა არ შეიძლება. ის თითქოს ღვთიური ხმაა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებს:

„როცა ეზანს გაიგონებთ, მუეზზინის ნათქვამი (სიტყვასიტყვით) ზუსტად გაიმეორეთ, შემდეგ კი ჩემთვის სალათი და სალამი წარმოთქვით. ვინც მე დამლოცავს, ალლაჰი მას ათჯერ უფრო მეტ ცოდვებს შეუნდობს. მერე კი ჩემთვის ვესილე შეევედრეთ. ის (ვესილე) სამოთხეში ერთი ადგილია, რომელიც ღვთისმსახურ ადამიანს უნდა ებოძოს. იმედი მაქვს, ის ადგილი მე მებოძება.

ვინც ალლაჰს ჩემთვის ვესილეს შეევედრება, იმქვეყნად ვუშუამდგომლებ.“[125]

სხვა წმინდა ჰადისში გვაუწყებს, რომ *ვინც მუეზზინთან ერთად ეზანს გაიმეორებს, სამოთხეში მოხვდება[126].* ეზნის შემდგომი ვედრების შესახებ კი ასე ამბობს:

*„ვინც ეზნის შემდეგ, —*

*„ალლაჰუმმე რაბბე ჰაზიჰიდ-დაავეთიით-თაამმეთი ვეს-სელათილ ყააიმეთი აათი მუჰამმედე ნილ ვესილეთე ველ ფედილეთე ვებღესჰუ მაყამენ მაჰმუდენილლეზიი ვეღედდეჰს“ (ამ უნაკლო პატიჟისა და ლოცვის ღმერთო! წმინდა მუჰამმედ შუამავალს ვესილე და წყალობა უბოძე! მას დაპირებული მაყამი მაჰმუდი მიეცი), —იტყვის, მას განკითხვის დღეს აუცილებლად ვუშუამდგომლებ*“.[127]

ეზნის, როგორც ღვთიური გამოძახილის, შესახებ ბევრი წმინდა ჰადისი არსებობს. აი, რამდენიმე მათგანი:

*„ორი ისეთი ვედრება არსებობს, რომელიც აუცილებლად ასრულდება, ან ძალიან იშვიათ შემთხვევაში არ ასრულდება: ეზნის კითხვისას გაკეთებული ვედრება და ღმერთის გზაზე ბრძოლის დროს, ხელჩართული ბრძოლისას გაკეთებული ვედრება“.[128]*

*„ადამიანებს ეზნის კითხვისას და ლოცვისას პირველ მწკრივში დგომის მადლი რომ სცოდნოდათ, ამათ შესასრულებლად წილისყრაც რომ დასჭირვებოდათ, უკან არ დაიხევდნენ და ნამდვილად ისე მოიქცეოდნენ“.[129]*

*„როცა ლოცვისათვის ეზნის კითხვა დაიწყება, ეშმაკი იქაურობას ხმამაღლა მოთქმით გაეცლება. იქამდე*

125. მუსლიმი, სალათი 11; აბუ დავუდი, სალათი, 36/523.
126. მუსლიმი, სალათი, 12.
127. ბუჰარი, ეზანი, 8; აბუ დავუდი, სალათი, 37/529.
128. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 39/2540.
129. ბუჰარი, ეზანი, 9, 32; მუსლიმი, სალათი, 129.

*ივლის, სადაც ეზნის ხმა არ აღწევს. როცა ეზანი დასრულდება, უკან მობრუნდება. როგორც კი ლოცვისათვის ყამეთი დაიწყება, იქაურობას ისევ გაეცლება. ყამეთის დასრულებისთანავე დაბრუნდება, მლოცველს შეუჩნდება და ისეთ რამეებს გაახსენებს და ისეთ აზრებს მოუყვანს თავში, რომ ადამიანს მანამდე ამათზე არც კი უფიქრია. ამით ცდუნებას აყოლილ მლოცველს იმდენად გააბრუებს, რომ დაავიწყებს რამდენი მუხლი ილოცა".*[130]

## ჩარდახის მკვიდრნი (ასჰაბი სუფფა): მეცნიერებისა და სიბრძნის სკოლა

„მესჯიდი ნებევის" ერთ მხარეს, ოთხივე მხრიდან ღია, ფინიკის ხურმის ტოტებით დახურული სუფფა (ჩარდახი) გააკეთეს. ღარიბი მუსლიმები, რომლებსაც ოჯახი და სახლი არ ჰქონდათ, აქ ცხოვრობდნენ. ამის გამო მათ „ჩარდახი ხალხი" ანუ „ჩარდახის მკვიდრნი" ეწოდათ.[131]

დროთა განმავლობაში მათგან ზოგი ომში მიდიოდა, ზოგი ქორწინდებოდა, ზოგი კი საცხოვრებლად სხვა ადგილას გადადიოდა, ამდენად მათი რიცხვი სტაბილური არ იყო და დროდადრო იცვლებოდა. საშუალოდ მათი რაოდენობა 70 იყო.

ზოგიერთი წყაროს მიხედვით, მათი რიცხვი ასს აღემატებოდა. არსებობისათვის პირველადი საჭიროების საგნებით მათ წმინდა შუამავალი უზრუნველყოფდა და უფრო შეძლებულ თანამიმდევრებს სთხოვდა მათ დახმარებას.

130. ბუჰარი, ეზანი, 4; მუსლიმი, სალათი, 19.
131. იბნ სადი, I, 255.

ჩარდახის მკვიდრთაგან აბუ ჰურეირა გადმოგვცემს:

„ჩარდახის მკვიდრნი ისლამის სტუმრები იყვნენ. ისინი არც ვინმეს ოჯახში შეხიზნულან, არც ქონება გააჩნდათ და არც ვინმე ახლობელი. როცა ვინმე მოწყალებას გაიღებდა, წმინდა შუამავალი ყველაფერს მათ უგზავნიდა და თავისთვის არაფერს იტოვებდა. თუ ვინმე საჩუქარს მიართვამდა, მისგან მხოლოდ ერთ ნაწილს აიღებდა, დანარჩენს კი ისევ ჩარდახის მკვიდრთ უგზავნიდა, თავის საჩუქრებსაც მათ უნაწილებდა.“[132]

აბუ ჰურეირა გადმოგვცემს:

„მე ჩარდახის მკვიდრთაგან 70 კაცი ვნახე, — არც ერთს არ ეცვა ისეთი ტანსაცმელი, რომელიც მთელ სხეულს დაუფარავდა. ან იზარი[133] ეცვათ, რომელიც სხეულის წელსქვედა ნაწილს უფარავდა, ან კიდევ — რიდა, რომელიც მათ სხეულის წელზედა ნაწილს უფარავდა. ამ ტანსაცმლის ნაწილი მხოლოდ დუნდულებამდე სწვდებოდათ, ან კიდევ მხოლოდ ქუსლებამდე და იმისათვის რომ საფარავი ადგილები დაეფარათ, ტანსაცმელს ხელით იჭერდნენ“.[134]

ფედალე იბნ უბეიდი გადმოგვცემს:

„როცა წმინდა შუამავალი თანამიმდევართ ალოცებდა, მლოცველთაგან ზოგიერთს შიმშილისგან გონება ეკარგებოდა. ასეთები ჩარდახის მკვიდრნი იყვნენ. უდაბნოს მკვიდრი ბედუინები მათ გადარეულებს უწოდებდნენ. წმინდა შუამავალი ლოცვის შემდეგ მათთან მივიდოდა და ამშვიდებდა:

132. ბუჰარი, რიყაყი, 17.
133. სამოსი, რომელი სამოსიც მკერდის ქვევითა ნაწილს ფარავს.
134. ბუჰარი, სალათი, 58.





*— რომ იცოდეთ, ღმერთი რა ჯილდოს გიმზადებს თქვენ, უფრო ძლიერ სიღატაკეს ინატრებდით“.*[135]

აბდურრაჰმან იბნ აბუ ბაქრი კი ასეთ ამბავს გადმოგვცემს:

„ჩარდახის მკვიდრნი საკმაოდ ღატაკი ხალხი იყო.

*— ვისაც ორი კაცის სამყოფი საჭმელი აქვს, (ჩარდახის მკვიდრთაგან) ყოველი მესამე დაპატიჟოს საჭმელზე, ხოლო ვისაც ოთხი კაცის სამყოფი საჭმელი აქვს — ყოველი მეხუთე, და უფრო მეტიც, ყოველი მეექვსე! — ბრძანა წმინდა შუამავალმა.*

მამაჩემმა, აბუ ბაქრმა მათგან სამი კაცი ჩვენთან მოიყვანა, წმინდა შუამავალმა კი ათი კაცი წაიყვანა და გაუმასპინძლდა... ვფიცავ ალლაჰს, ყოველი ლუკმის შეჭმის შემდეგ, საჭმელს უფრო და უფრო ემატებოდა. სტუმრები დანაყრდნენ. საჭმელი კი უფრო მეტი დარჩა სუფრაზე, ვიდრე თავდაპირველად, ჭამის დაწყებამდე იყო. აბუ ბაქრმა საჭმელს შეხედა და გაკვირვებულმა დედას მიუბრუნდა:

— ბენი ფირასის ასულო, ეს როგორ მოხდა?!

— საკუთარი თვალის შუქს ვფიცავ, საჭმელი სამჯერ გაბევრდა, — უპასუხა დედამ“.[136]

ეს სიტუაცია საუკეთესო და თვალნათელი მაგალითია იმ გარემოებისა, თუ რა ბარაქა და წყალობა მოსდევს ხელგაშლილობას.

ჩარდახის მკვიდრნი, როცა სამუშაოს ნახავდნენ, მუშაობდნენ, დანარჩენ დროს კი მეჩეთში ღვთისმსახურებასა და მეცნიერებათა შესწავლაში ატარებდნენ. ჩარდახის

135. თირმიზი, ზუჰდი 39/2368.
136. ბუჰარი, მევაქითი 41, მენაქიბი 25, ედები, 87-88; მუსლიმი, ეშრიბე, 176-177.

ის მკვიდრნი, რომელთაც ჯანმრთელობა ხელს უწყობდა, ნებისმიერი სახის სამუშაოს ასრულებდნენ, მაგალითად: მთიდან ზურგით შეშა ჩამოჰქონდათ, ეზიდებოდნენ წყალს, მოგებული ფულით კი მეგობრებისთვის საკვებს ყიდულობდნენ.[137] ვინაიდან უაღრესად პატიოსნები იყვნენ, თავს შორს იჭერდნენ ისეთი საქციელისგან, რომელსაც შეეძლო ოდნავადაც კი შეელახა მათი ღირსება. არავის არაფერს არ სთხოვდნენ.

ჩარდახის მკვიდრნი სარწმუნოების წყაროსთან, წმინდა შუამავლთან და შუამავლის საზოგადოებასთან ყველაზე ახლოს იდგნენ. ამიტომ უფრო სწრაფად ითვისებდნენ და სწავლობდნენ ყველაფერს. მათი მასწავლებელი ძირითადად თვით შუამავალი იყო. გარდა შუამავლისა მათ უბეი იბნ ქაბი, იბნ მესუდი, მუაზ იბნ ჯებელი და უმათე იბნ სამითიც ასწავლიდნენ.

ჩარდახის მკვიდრნი გაძლიერებულ და უმაღლესი ხარისხის სასწავლო კურსს გადიოდნენ. ამიტომაც ყველაზე მეტი წმინდა ჰადისის გადმომცემნი სწორედ მათგან გამოვიდნენ.

— ხალხს უკვირს, აბუ ჰურეირა ბევრ ჰადისს გადმოგ-ვცემსო... მაშინ, როცა მუჰაჯირი ძმები ბაზარში ვაჭრობით და ანსარები კი ყანებში, ბაღებში მიწათმოქმედებით იყვნენ დაკავებული, აბუ ჰურეირა ალლაჰის შუამავლის გვერდით იდგა და ბევრ ისეთ რამეს ხედავდა, რომლის ხილვის საშუალებაც დანარჩენებს არ ჰქონდათ და ისეთ რამეებს იმახსოვრებდა, რისი საშუალებაც დანარჩენებს არ ჰქონდათ, — ამბობს მათ შორის ყველაზე მეტი ჰადისის გადმომცემი აბუ ჰურეირა.[138]

137. ბუჰარი, მელაზი 28, ჯიჰადი 9; იბნ სადი, III, 514.
138. ბუჰარი, ილიმი, 42.





მედინაში ისლამის შესასწავლად ჩასული დელეგაციები, ერთის მხრივ, წმინდა შუამავლისგან ისმენდნენ ლექციებს, მეორეს მხრივ კი მათთვის უცნობ საკითხებს ჩარდახის მკვიდრთაგან სწავლობდნენ. როცა მედინას გარეთ მცხოვრებ ტომთათვის ისლამის ასახსნელად მასწავლებლის გაგზავნის საჭიროება შეიქმნებოდა, მასწავლებლებს ძირითადად მათ-გან არჩევდნენ.

თანამიმდევართა შორის, ღირსების მიხედვით, „ჰულეფაი რაშიდინის", „აშერეი მუბეშშერესა" და „ბედირის ასჰაბების" შემდეგ „ჩარდახის მკვიდრნი" მოდიოდენ. ღმერთი მათ ზოგიერთ აიათში ხოტბას ასხამს:

لِلْفُقَرَاء الَّذِينَ أُحصِرُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ لاَ يَسْتَطِيعُونَ ضَرْباً فِي الأَرْضِ يَحْسَبُهُمُ الْجَاهِلُ أَغْنِيَاء مِنَ التَّعَفُّفِ تَعْرِفُهُم بِسِيمَاهُمْ لاَ يَسْأَلُونَ النَّاسَ إِلْحَافاً وَمَا تُنفِقُواْ مِنْ خَيْرٍ فَإِنَّ اللّهَ بِهِ عَلِيمٌ

**„ღარიბთათვისაა, რომელთაც თავი მიუძღვნეს ალლაჰის გზას და არ შეუძლიათ შემოიარონ დედამიწა . უვიცთ მდიდარნი ჰგონიათ ისინი მათი თავმდაბლობიდან გამომდინარე, შენ გამოიცნობ მათ მათივე სახეებიდან, მოწყალებას არ სთხოვენ ხალხს დაჟინებით. და რა სიკეთესაც გაიღებთ, უეჭველად, იცის ის ალლაჰმა."**[139]

ჰაბბაბი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალთან ამაყ კერპთაყვანისმცემელთაგან აქრა იბნ ჰაბისი და უიეინე იბნ ჰისნი მივიდნე. წმინდა შუამავალი უპატრონო და ღატაკ თანამიმდევრებს — ბილალს, სუჰეიბეს, ამმარსა და ჰაბბაბს — შორის

139. სურა ბაყარა, აიათი 273.

რომ ნახეს, მათ ასეთ უმწეო მუსლიმებთან ერთად დაჯდომა იუკადრისეს:

— გვინდა, რომ ჩვენთვის ამათგან იზოლირებული და განსხვავებული მეჯლისი ჩამოაყალიბოთ. არაბებმა გაიგონ, რომ ჩვენ ამათზე ძვირფასი და აღმატებული ხალხი ვართ. როგორც იცით, არაბ ტომთაგან ჩვენთან ელჩები და დელეგაციები მოდიან, ამდენად ჩვენ ამ მონებთან ერთად დაჯდომა გვრცხვენია. ამიტომ, როცა ჩვენ მოვალთ, ისინი გვერდიდან მოიშორეთ, ხოლო როცა შენთან საქმეს მოვრჩებით და წავალთ, თუ გსურთ, გააგრძელეთ მათთან ყოფნა. — უთხრეს წმინდა შუამავალს.

—კეთილი! — მიუგო წმინდა შუამავალმა.

— სიტყვიერი დასტური არ კმარა, ამ თანხმობას წერილობითი სახე უნდა მისცეთ, — არ დააკმაყოფილა წმინდა შუამავლის პასუხმა ისინი.

წმინდა შუამავალმა წმინდა ალი იხმო, ამასთან ერთად დასაწერად ერთი ფურცელიც ითხოვა. ჩვენ კუთხეში ვისხედით. იმ მომენტში ანგელოზ ჯებრაილის მეშვეობით შემდეგი აიათები გარდმოევლინა:

وَلاَ تَطْرُدِ الَّذِينَ يَدْعُونَ رَبَّهُم بِالْغَدَاةِ وَالْعَشِيِّ يُرِيدُونَ
وَجْهَهُ مَا عَلَيْكَ مِنْ حِسَابِهِم مِّن شَيْءٍ وَمَا مِنْ حِسَابِكَ
عَلَيْهِم مِّن شَيْءٍ فَتَطْرُدَهُمْ فَتَكُونَ مِنَ الظَّالِمِينَ

**„და არ გააძევო! რომელნიც მისი წყალობის სურვილით ევედრებიან თავიანთ ღმერთს დილითა და საღამოთი. შენ არ მოგეკითხება მათ გამო და არც მათ მოეკითხებათ**





**შენ გამო. თუ გააძევებ მათ, მაშინ იქნები უსამართლოთ-აგან. "**[140]

وَكَذَلِكَ فَتَنَّا بَعْضَهُم بِبَعْضٍ لِّيَقُولواْ أَهَـؤُلاء مَنَّ اللّهُ عَلَيْهِم مِّن بَيْنِنَا أَلَيْسَ اللّهُ بِأَعْلَمَ بِالشَّاكِرِينَ

**„ ასე გამოვცადეთ ისინი ერთიმეორით, რომ ეთქ-ვათ: „ნუთუ ეგენი არიან, ვისზეც ჩვენს შორის მოიღო წყალობა ალლაჰმა?!" განა ალლაჰი უკეთ არ უწყის, ვინ არიან მადლიერნი?"** [141]

وَإِذَا جَاءكَ الَّذِينَ يُؤْمِنُونَ بِآيَاتِنَا فَقُلْ سَلاَمٌ عَلَيْكُمْ كَتَبَ رَبُّكُمْ عَلَى نَفْسِهِ الرَّحْمَةَ

**„და როცა მოვლენ შენთან, რომელთაც სწამთ ჩვე-ნი აიათები, უთხარი: „მშვიდობა თქვენდა!" ღმერთმა თქვენმა თავს დაუწერა მწყალობლობა. უეჭველად, რომელი თქვენგანიც უმეცრებით ჩაიდენს სიავეს, მერე მოინანიებს ამის შემდგომ და გამოასწორებს, უეჭველად, იგი შემნდობია, მწყალობელია!"**[142]

წმინდა შუამავალმა ხელშეკრულების გასაფორმე-ბლად ხელში აღებული საწერი კალამი, მაშინვე გვერდით გადადო, ჩვენ გვიხმო და გვითხრა:

*„...სალამი თქვენდა! ღმერთმან თქვენმან თავისთავს დაუბედისწერა მწყალობლობა!.."*

140. სურა ენღამი, აიათი 52.
141. სურა ენამი, აიათი 53.
142. სურა ენამი, აიათი 54.





მას მივუახლოვდით. იმდენად მივუახლოვდით, რომ ჩვენი მუხლები მისას შეეხო. ამ აიათის გარდმოვლენის შემდეგ ჩვენ ისევ ძველებურად ვაგრძელებდით მასთან ერთად ყოფნას. მას როცა სურდა, მაშინ დგებოდა და მიდიოდა. ასე გრძელდებოდა შემდეგი აიათის გარდმოვლენამდე:

وَاصْبِرْ نَفْسَكَ مَعَ الَّذِينَ يَدْعُونَ رَبَّهُم بِالْغَدَاةِ وَالْعَشِيِّ يُرِيدُونَ وَجْهَهُ وَلَا تَعْدُ عَيْنَاكَ عَنْهُمْ تُرِيدُ زِينَةَ الْحَيَاةِ الدُّنْيَا

**„დაიმორჩილე სული შენი მათთან ერთად, რომელნიც ევედრებიან თავიანთ ღმერთს დილიდან საღამომდე და ილტვიან მისი წყალობისაკენ. და არ აარიდო თვალი მათ ამქვეყნიური ცხოვრების სიტკბოების სურვილით და არ მოუხარო ქედი მათ, ვისი გულიც უგულისხმო ვაქციეთ ჩვენი ხსოვნისადმი; და ვინც საკუთარ სურვილებსაა აყოლილი, ისედაც ის თავის საქმეში ზღვარს გადასულა!“** [143]

ამ აიათის გარდმოვლენის შემდეგ, ასე აღარ მოქცეულა. ამის შემდეგ უფრო ფრთხილად ჩვენ ვიქცეოდით. როცა მასთან ჯდომით გულს ვიჯერებდით, წმინდა შუამავალს თავისუფლად ადგომისა და წასვლის საშუალება რომ მისცემოდა, ჩვენ ვიჩენდით თავაზიანობას და ადრე მივდიოდით.“[144]

როცა ეს ბოლო აიათი გარდმოევლინა, წმინდა შუამავალ-მა მაშინვე ის ღატაკი თანამიმდევრები მოძებნა. ისინი მეჩეთის უკანა მხარეს ღვთისმსახურებით გართულები იპოვა.

143. სურა ქეჰფი, აიათი 28.
144. იბნ მაჯე, ზუჰდი, 7; თაბერი, თეფსირი VII, 262-263.





*— მადლობა ღმერთს, რომელმაც სიკვდილამდე ჩემს თანამიმდევართაგან ამ ადამიანებთან ერთად მოთმინება მიბრძანა! ახლა ჭირშიც თქვენთან ვიქნები და ლხინშიც. — უთხრა მათ შუამავალმა.*[145]

აბუ საიდი გადმოგვცემს:

„ღატაკ მუჰაჯირთა ერთ ჯგუფთან ერთად ვიჯექი. მათი ერთი ნაწილი (რადგანაც ისეთი ტანსაცმელი არ ეცვათ, რომელიც მათ სხეულს მთლიანად დაუფარავდა) ცდილობდა (დანარჩენების ჩრდილის მეშვეობით) სხეულის შიშველი ნაწილები დაეფარა. ერთ-ერთი ყურანს კითხულობდა. ამ დროს საიდანღაც შუამავალი მოვიდა და ჩემს გვერდით დადგა. რადგანაც შუამავალი მოვიდა, ყურანის მკითხავმა კითხვა შეწყვიტა. შუამავალი მოგვესალმა.

რას აკეთებთო? — გვკითხა.

— წმინდა შუამავალო, ის ჩვენი მასწავლებელია. ყურანს გვიკითხავს. ჩვენც ალლაჰის წიგნს ვისმენთ — ვუპასუხეთ.

*„მადლობა ალლაჰს, რომელმაც ჩემს მიმდევართაგან ჰქმნა ისეთები, რომლებთან ერთად მოთმინება მიბრძანა“, — თქვა მან.*[146]

შემდეგ შუამავალმა თავი ჩვენი თანასწორივით დაიჭირა, ჩვენს შორის ჩაჯდა და გვანიშნა, მის ირგვლივ დავმსხდარიყავით. მას მაშინვე ირგვლივ შემოვუსხედით

145. ვაჰიდი, გვ. 306.
146. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ამ სიტყვებით სურა „ქეჰფის“ ზემოთ მოცემულ აიათს უკეთებს მინიშნებას. ამ აიათში ალლაჰი თავის შუამავალს უბრძანებს, რომ ისლამის პირველად მიმღებ ამ ღატაკ და დაჩაგრულ ადამიანებთან ერთად მოეთმინა თავს დატეხილი ყოველი უბედურება და გასაჭირი და მათთან დამოკიდებულებაში სიფრთხილე გამოეჩინა.

და სმენად გადავიქეცით. ბოლოს წმინდა შუამავალმა გვახარა:

„ღატაკო მუჰაჯირებო! სრულყოფილ შუქს გახარებ განკითხვის დღეს. თქვენ სამოთხეში მდიდრებზე ნახევარი დღით ადრე შეხვალთ. ეს ნახევარი დღე, ამქვეყნიური დროის საზომით, ხუთას წელს უდრის“.[147]

## წმინდა მუჰამმედ შუამავლის წმინდა აიშეზე დაქორწინება

წმინდა მუჰამმედ შუამავალი და წმინდა აიშე მექაში დაინიშნენ და მედინაში შეუღლდნენ.

წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„როცა შუამავალი მედინაში გადავიდა, ჩვენ და მისი ქალიშვილები მექაში დაგვტოვა. შემდეგ ორი აქლემითა და საჭირო ნივთების საყიდლად 500 დირჰემი ფულით ზეიდ იბნ ჰარისე და აბუ რაფი მექაში გამოგზავნა. მათთან ერთად მამაჩემმა, აბუ ბაქრმაც აბდულლაჰ იბნ ურაიქითი გამოგზავნა სამი აქლემით და ჩემს ძმას, აბდულლაჰს, დედაჩემის, უმმუ რუმანის, ჩემი და ჩემი დის, ესმას, მასთან გაგზავნა შემოუთვალა.

აბუ რაფმა ფატიმა, უმმუ გულსუმი და სევდე ბინთი ზემა შესვა აქლემებზე, ზეიდმა კი — უმმუ ეიმენი და მისი შვილი უსამე. ყველანი ერთად გზას გავუდექით.[148] როცა ბეიზს მივაღწიეთ, აქლემი გაგვექცა. ჩვენ ზედ ტახტრევანში ვისხედით. „ვაიმე შვილო! ვაიმე რძალო!“ — ვიშვი-

147. აბუ დავუდი, ილიმი, 13/3666.
148. წმინდა ზეინაბი კი, ვინაიდან ჯერ კიდევ კერპთაყვანისმცემელმა ქმა - მა აბულ ას იბნ რაბიმ წასვლის ნება არ დართო, ერთ ხანს კვლავ მექაში გაჩერდა.





შებდა შეწუხებული დედა. ალლაჰის ნებით აქლემი დამშვიდდა და სამშვიდობოს გაგვიყვანა.

როგორც იქნა, მედინაში მშვიდობიანად ჩავაღწიეთ. მიუხედავად იმისა, რომ მე და წმინდა შუამავალი მექაში დავინიშნეთ, მე ჩემს ოჯახთან ერთად ვცხოვრობდი. იმ ხანად მეჩეთი და მასთან არსებული ოთახები ააშენეს და წმინდა შუამავალი და მისი ოჯახი ხსენებულ სადგომში გადავიდნენ საცხოვრებლად.

— რა გიშლის ხელს ჩემს ქალიშვილთან შესაუღლებლად? — ჰკითხა ერთხელ მამაჩემმა წმინდა შუამავალს.

— მიჰრი. — უპასუხა წმინდა შუამავალმა.

მამაჩემმა მას დახმარების სახით 12,5 უყიე[149] გაუგზავნა. ამით წმინდა შუამავალმა მიჰრი გადაიხადა და შევვალის თვეში შევუღლდით.[150] საქორწილოდ არც აქლემი დაკლულა და არც ცხვარი. მხოლოდ სად იბნ უბადემ[151]

149. უყიე – ვერცხლის ფულის ერთეული ძველად. 1 უყიე დაახლოებით 128 გრამს უდრის. ეს ერთეული ამავე დროს გამოიყენება წონის ერთეულად.

150. იბნი სადი, VIII, 58, 62-63.

151. სად იბნ უბადე – ისლამი მეორე აქაბეს შეთანხმების (მედინადან მექაში ისლამის გასაცნობად ჩასული მეორე დელეგაცია) დროს მიიღო. იქ არჩეულ 12 წარმომადგენელს შორის ერთ-ერთი იყო. ძალზე მდიდარი და ხელგაშლილი პიროვნება იყო. როცა წმინდა შუამავალი შვიდი თვის განმავლობაში ჰალიდ იბნ ზეიდს სტუმრობდა, სად იბნ უბადე მას ყოველდღიურად საჭმელს უგზავნიდა. ციხესიმაგრის მსგავს სასახლეში ცხოვრობდა და ყოველდღიურად დიდ წვეულებას მართავდა. ამ წვეულებებზე ყველას შეეძლო მისულიყო, ეჭამა და ესვა. ყოველდღიურად აპურებდა სუფას მკვიდრთ. ბევრ ომში ჰაზრეჯის ტომის მედროშე იყო. ზუ ყადერის ბრძოლაში ჯარს საკვებად ათი აქლემი ფინიკის ხურმა მისცა. ასეთი სამსახურისათვის წმინდა შუამავალმა ღმერთს სადისა და მისი ოჯახის შეწყალება სთხოვა. ბენი ქურაიზას ბრძოლაში კი საკვებით მთელი ჯარი უზრუნველყო. უკანასკნელ ამოსუნთქვამდე მთელი მისი ფიზიკური და სულიერი, ფინანსური და მორალური შესაძლებლობანი ქველმოქმედებასა და

წმინდა შუამავალს ერთი დიდი ჭურჭლით საჭმელი გამოუგზავნა.[152]

### მედინაში არსებული მდგომარეობა

ისლამის ისტორიაში მედინას პერიოდი სავსებით წარმატებული, სარწმუნოებრივი სულისკვეთების ამაღლებისა და ენერგული ღვთისმოსავი ცხოვრების ხანაა, რომლის დროსაც ქვეყნიერების განმანათლებელ სარწმუნოებაში საერთაშორისო და ზოგადსაკაცობრიო პრინციპები დამკვიდრდა და ეს პრინციპები ალლაჰის გზაზე სარწმუნოებრივ ომებში დაცემულთა და გმირთა დაღვრილი სისხლით განმტკიცდა.

ის პირობები, ალლაჰის შუამავალსა და მუჰაჯირებს მედინაში რომ დახვდათ, მართალია, მედინას შესაძლებლობების მაქსიმუმი იყო, მაგრამ პირველ ხანებში მუჰაჯირებს არ აძლევდა თავისუფლად ამოსუნთქვის საშუალებას. კვლავ არსებობდა გარკვეული საფრთხე, რაც იმაში მდგომარეობდა, რომ მედინაში მუჰაჯირებისა და ანსარების გარდა კერპთაყვანისმცემლები და ებრაელებიც ცხოვრობდნენ, რომლებიც, როგორც კი საშუალება მიეცემოდათ, ყველაფერს აკეთებდნენ, რათა ისლამის წინსვლა შეეჩერებინათ.

ღვთის გზაზე ბრძოლას მოახმარა. მედინას ირგვლივ მრავალი მიწის ნაკეთი და ბაღი ჰქონდა. მისი სახლი მედინას გარეუბანში იდგა. ვინაიდან მისი სახლი მესჯიდი ნებევისგან საკმაოდ მოშორებული იყო, იქ ერთი მეჩეთი ააგებინა. წმინდა აბუ ბაქრის ხალიფობის შემდეგ დამასკოს მხარეში, კერძოდ ჰარვანში ჩავიდა და იქ გარდაიცვალა 635 წელს. გუთას რაიონში დაასაფლავეს.

152. აჰმედი, VI, 211.





ფარისევლებმა, მართალია, ფორმალურად ისლამი აღიარეს, მაგრამ სულიერად კვლავ კერპთაყვანისმცემლებად რჩებოდნენ. ალლაჰი, რომელსაც საბოლოოდ აუცილებლად უნდა სრულეყო თავისი სარწმუნოება, მათ ასე დაემუქრა:

وَمِمَّنْ حَوْلَكُم مِّنَ الأَعْرَابِ مُنَافِقُونَ وَمِنْ أَهْلِ الْمَدِينَةِ مَرَدُواْ عَلَى النِّفَاقِ لاَ تَعْلَمُهُمْ نَحْنُ نَعْلَمُهُمْ سَنُعَذِّبُهُم مَّرَّتَيْنِ ثُمَّ يُرَدُّونَ إِلَى عَذَابٍ عَظِيمٍ

**„თქვენს ირგვლივ არსებულ ბედუინთა (შორის) და მედინას მკვიდრთა შორისაც არიან ფარისეველნი, რომელთაც წესად იქციეს ფარისევლობა. შენ მათ არ იცნობ (მუჰამმედ), ჩვენ კი ვიცნობთ მათ. (და) ჩვენ მათ ორჯერ დავსჯით მერე კი მიგდებულ იქნებიან დიად სასჯელს(ზედ).“**[153]

მართლაც, კერპთაყვანისმცემლები მტრობასა და შუღ-ლში იმდენად იყვნენ დაოსტატებული, რომ მათ ღალატსა და ორგულობას ხანდახან წმინდა შუამავალიც კი ვერ ამჩნევდა. მხოლოდ, ალლაჰის შთაგონებით იცოდა ყველაფერი. მუსლიმებისათვის ძირითადად უცნობი რჩებოდა მედინელ კერპთაყვანისმცემელთა ბუნება, რამეთუ ისინი საუკეთესოდ გრძნობდნენ, თუ რა შეიძლებოდა გამხდარიყო მათი კრიტიკის საბაბი და თავიდანვე ოსტატურად ნიღბავდნენ თავიანთ ქცევებს.

ამასთან ერთად, არც მუსლიმების უმთავრესი მტრები — მექელი კერპთაყვანისმცემლები ისხდნენ გულხელ-

153. სურა თევბე, აიათი 101.





დაკრეფილი და მედინელ თანამოაზრეებში მუსლიმთა მიმართ გაჩენილ მტრობის ნაპერწკალს კიდევ უფრო აღვივებდნენ, ისლამის იქ დამკვიდრებასა და აღორძინებას ვერ ურიგდებოდნენ და მათ გასანადგურებლად და მოსასპობად მედინელ კერპთაყვანისმცემლებს განუწყვეტლივ აქეზებდნენ. წინააღმდეგ შემთხვევაში, თუკი ისინი ამას არ გააკეთებდნენ, არაბ ტომთა გაერთიანებული ძალებით მათზე გალაშქრებით და ასაკის, სტატუსისა და აღმსარებლობის განურჩევლად დედაწულიანად გაჟუჟვით ემუქრებოდნენ. მათ შესაშინებლად და მუსლიმთა წინააღმდეგ ასამხედრებლად ყაჩაღთა სპეციალური ბანდაც გაგზავნეს და მედინელთა პირუტყვი გარეკეს.

სიტუაცია საკმაოდ დაიძაბა. საფრთხე რეალური იყო. მედინას ქუჩებში ღამღამობით მუსლიმები მორიგეობდნენ და მოსალოდნელი თავდასხმისათვის ყოველმხრივ ემზადებოდნენ. წმინდა შუამავალსაც კი არ სძინავდა ღამით. მედინას ირგვლივ სამხედრო დანაყოფები დაგზავნეს და ყველაფერს აკონტროლებდნენ.

საფრთხეს ებრაელებიც წარმოადგენდნენ. მათ წმინდა წიგნი ჰქონდათ, ამიტომ მუსლიმებს ძირითადად ისინი ებრძოდნენ და ბევრ წინააღმდეგობას უქმნიდნენ. ამ საბაბით, სურა „ბაყარაში," რომელიც მედინაში პირველი გარდმოევლინა, ებრაელებისთვის ისლამის ქადაგების საკითხს დიდი ადგილი აქვს დათმობილი. ყველა ადამიანისთვის ისლამის ქადაგების შემდეგ, მე-40 და 162-ე აიათებს შორის არსებულ 123 აიათში განსაკუთრებით ებრაელებზეა საუბარი. ე. ი. სურას თითქმის ნახევარზე მეტი მათ ეთმობა. ამ აიათებში ღმერთი მათ უშუალოდ მიმართავს, ხან მესამე პირში გადააქვს საუბარი, ხან მათი აზრების უსაფუძვლობას ამტკიცებს, ხან კი მათდამი გარდმოვლენილ ღვთიურ წყალობებს ახსენებს და





ამ მეთოდით მიზნად ისახავს, მათ რწმენით გაუნათოს გულები.[154]



ებრაელი პოეტი ქაბ იბნ ეშრეფი წმინდა მუჰამმედ შუამა-ვალს აკრიტიკებდა და ყურაიშელ კერპთაყვანისმცემლებს მის წინააღმდეგ ამხედრებდა. წმინდა შუამავლის საწინააღმდეგო ლექსებს თხზავდნენ კერპთაყვანისმცემელი ყურაიში პოეტებიც. ანსართა უძლიერესმა პოეტმა ჰასან იბნ საბითმა მათ გასაკრიტიკებლად წმინდა შუამავალს ნებართვა სთხოვა და მიიღო კიდეც.[155]

იმ დროს ლექსს ისეთივე დიდი ძალა ჰქონდა, როგორიც დღეს მასმედიას აქვს. ალლაჰის შუამავალმა მეჩეთში პოეტ ჰასან იბნ საბითისათვის სპეციალური მინბერი დაადგმევინა. ჰასანი იქ იმ პოეტებს აკრიტიკებდა, რომლებსაც კალმები წმინდა შუამავლის წინააღმდეგ მიემართათ.

*„სანამ ალლაჰის შუამავალს იცავს, ანგელოზი ჯებრაილი ჰასანთან ერთადააო“,* — ამბობდა წმინდა შუამავალი.[156]

მაშინ, როცა ებრაელები და კერპთაყვანისმცემლები წმინდა შუამავალსა და მის თანამიმდევართ ასე აწვალებდნენ, ალლაჰი მის შუამავალს მოთმინებასა და მიტევებას უბრძანებდა. ბედირის ბრძოლამდე, ერთ მშვენიერ დღეს წმინდა შუამავალი სახედარზე შეჯდა და ლოგინად ჩავარდნილი სად იბნ უბადეს სანახავად წავიდა. თან უსამე იბნ ზეიდი იახლა. გზად ერთ-ერთ საზოგადოებას შეუარა, რომელშიც აბდულლაჰ იბნ უბეი იბნ

154. იხ. დრაზი, ენ ნებაულ-აზიმი, გვ. 178.
155. ბუჰარი, მენაქიბი, 16; მუსლიმი, ფედაილუს-საჰაბე, 156-157.
156. აბუ დავუდი, ადაბი, 87/5015.

სელულიც იმყოფებოდა. აბდულლაჰ იბნ უბეი ჯერ კიდევ არ იყო გამუსლიმებული. იქ მყოფი საზოგადოება მუსლიმებისგან, ებრაელების და კერპთაყვანისმცემლების, მოკლედ, სხვადასხვა აღმსარებლობის ხალხისაგან შედგებოდა. აბდულლაჰ იბნ რევაჰაც ამ ხალხში ერია. როცა წმინდა შუამავლის სახედარის ფეხის მტვერი ხალხამდე მიაღწია, აბდულლაჰ იბნ უბეიმ ტანსაცმლის სახელო ცხვირზე მიიფარა და „ნუ გვამტვერიანებო“ მიაძახა წმინდა შუამავალს.

წმინდა შუამავალი შეჩერდა, მიესალმა, მათ ალლაჰის ჭეშმარიტი სარწმუნოება უქადაგა და ყურანი წაუკითხა.

— გაჩუმდი, ადამიანო! ასეთი საუბარი არაა მართებული საქციელი. თუ შენი ეს სიტყვები ნამდვილად ჭეშმარიტია, ჩვე-ნი მეჯლისი ნუღარ გააწამე, სახლში წადი და ეს ყველაფერი იმათ მოუყევი, ვინც შენს მოსასმენად მოვა, — უკმეხად უთხრა აბდულლაჰ იბნ უბეიმ წმინდა შუამავალს.

— უპირველესად ჩვენს მეჯლისში მობრძანდი, ძვირფასო შუამავალო, ჩვენ ძალიან გვიყვარს ასეთი საუბარი, — წმინდა შუამავალი მათთან მიიპატიჟა აბდულლაჰ იბნ რევაჰამ.

მუსლიმებმა, ებრაელებმა და კერპთაყვანისმცემლებმა ერთმანეთში გაწევ-გამოწევა დაიწყეს. ის იყო ერთმანეთს უნდა დარეოდნენ, რომ წმინდა შუამავალმა ისინი დაამშვიდა. როცა სიტუაცია განიმუხტა, წმინდა შუამავალმა გზა გააგრძელა. როცა სად იბნ უბადესთან მივიდა და მას მომხდარი უამბო, სადმა აბდულლაჰ იბნ უბეის საქციელი ასე ახსნა:

— წმინდა შუამავალო! სულგრძელობა გამოიჩინე და აპატიე. ვფიცავ იმ ალლაჰს, რომელმაც შენ წმინდა წიგნი





გარდმოგივლინა, როცა ალლაჰმა შენ შუამავლობა გიბოძა, ამ ქალაქის ხალხმა მისი ლიდერად დასმა გამეფება გადაწყვიტა. ალლაჰმა რომ შენ აქ ჭეშმარიტი სარწმუნოებით მოგავლინა და ეს გეგმა აღარ განხორციელდა, იგი ძალიან განაწყენდა და სასოწარკვეთილებას მიეცა. თითქოს დედამიწა ფეხქვეშ გამოეცალაო, სუნთქვაც კი უჭირდა. ალბათ, ასე ამიტომაც მოიქცა. ალლაჰის შუამავალმა აბდულლაჰ იბნ უბეის ეს საქციელი აპატია. ამ შეთმხვევაზე შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

لَتُبْلَوُنَّ فِي أَمْوَالِكُمْ وَأَنفُسِكُمْ وَلَتَسْمَعُنَّ مِنَ الَّذِينَ أُوتُواْ الْكِتَابَ مِن
قَبْلِكُمْ وَمِنَ الَّذِينَ أَشْرَكُواْ أَذًى كَثِيراً وَإِن تَصْبِرُواْ
وَتَتَّقُواْ فَإِنَّ ذَلِكَ مِنْ عَزْمِ الأُمُورِ.

**„უთუოდ, გამოიცდებით თქვენსავე ქონებითა და საკუთარი თავით, და მოისმენთ ბევრ აუგს მათგან, ვინც მიიღო წიგნი თქვენამდე, და მათგანაც, ვინც წარმართი იყო. და თუ იქნებით მომთმენნი და ღვთისმოშიშნი, უეჭველად, აი ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია.“**[157]

წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები, ომის აიათის გარდმოვლენამდე, კერპთაყვანისმცემელებსა და სხვა სარწმუნოების მიმდევართ მსგავს შეურაცხყოფებსა და შევიწროებებს, ამ ბრძანების შესაბამისად ჰპატიობდნენ.[158]

157. სურა ალი იმრანი, აიათი 186.
158. ბუჰარი, თეფსირი, 3/15.





ომის ნებართვა:

„იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე იმათთან, ვინც თქვენ გეომებათ.“

ღმერთმა წმინდა შუამავალს ადრე კერპთაყვანისმცემლებთან ომის ნება არ მისცა. მანამდე მისი მოვალეობა კერპთაყვანისმცემლებისთვის ალლაჰის ერთობის ქადაგება, ამ გზაზე შეხვედრილი ყველა წყენისა და ტანჯვის ატანა, უმეცართა მკრეხელური ქმედებების მოთმენა და პატიება იყო. ყურაიში კერპთაყვანისმცემლები კი წმინდა შუამავლის თანამიმდევრებს ძველ სარწმუნოებაზე მოსაქცევად წამების ახალ-ახალ მეთოდებს იგონებდნენ. მუსლიმთა ნაწილმა ამ აუტანელ ტანჯვას ვერ გაუძლო და ისლამი იძულებით უარყო, ნაწილი კი იძულებული გახდა საკუთარი ოჯახები, სახლ-კარი და სამშობლო მიეტოვებინა და მედინასა და ეთიოპიაში გადასულიყო.

მოვლენები ისე ვითარდებოდა, რომ „მოთმინებისა და ატანის“ პოლიტიკით, რომელსაც მანამდე წმინდა შუამავალი მისდევდა, მშვიდობის შენარჩუნება შეუძლებელი შეიქმნა. ამის შემდეგ თავდაცვითი მეთოდის გამოყენებამაც. სასურველი შედეგი არ გამოიღო, წმინდა შუამავალი მხოლოდ ალლაჰის იმედზეღა დარჩა. მის ზეშთაგონებას დაელოდა.

საბოლოოდ, მაშინ, როცა მოვლენებმა დაძაბულობის პიკს მიაღწია, როცა კერპთაყვანისმცემლები უკიდურესად გათავხედდნენ, ალლაჰის მიერ მათდამი გარდმოვლენილი წყალობები მთლიანად დაივიწყეს, მისი შუამავალი არ აღიარეს, მუსლიმებს აუტანელი ტანჯვა მიაყენეს და საკუთარი სამშობლოდან გააძევეს, სარწმუნოების, მამულისა და მორწმუნეთა დასაცავად





აუცილებელი, ღმერთის გზაზე ბრძოლის (ჯიჰადის) ნებართვის მაუწყებელი შემდეგი აიათები გარდმოევლინა:

أُذِنَ لِلَّذِينَ يُقَاتَلُونَ بِأَنَّهُمْ ظُلِمُوا وَإِنَّ اللهَ عَلَى نَصْرِهِمْ لَقَدِيرٌ الَّذِينَ
أُخْرِجُوا مِن دِيَارِهِمْ بِغَيْرِ حَقٍّ إِلَّا أَن يَقُولُوا رَبُّنَا اللّٰهُ وَلَوْلَا دَفْعُ اللّٰهِ
النَّاسَ بَعْضَهُم بِبَعْضٍ لَّهُدِّمَتْ صَوَامِعُ وَبِيَعٌ وَصَلَوَاتٌ وَمَسَاجِدُ
يُذْكَرُ فِيهَا اسْمُ اللهِ كَثِيراً وَلَيَنصُرَنَّ اللّٰهُ مَن يَنصُرُهُ إِنَّ اللّٰهَ لَقَوِيٌّ عَزِيزٌ

**„ნებადართულია მათთვის, რომელთაც ებრძვიან, რამეთუ მოექცნენ მათ უსამართლოდ. უეჭველად, ალლაჰს ხელეწიფება მათი შეწევნა! ისინი უსამართლოდ გამოაძევეს საცხოვრებლებიდან, მხოლოდ იმიტომ, რომ ამბობდნენ: „ჩვენი უფალი ალლაჰიაო!“ ალლაჰს რომ არ მიეცა ნება თავი დაეცვათ ერთმანეთისგან, დაინგრეოდა სენაკები, საყდრები, სინაგოგები და მეჩეთები, რომლებშიც მრავლად იხსენიება ალლაჰის სახელი. ალლაჰი უსათუოდ შეეწევა იმათ, ვინც მის სარწმუნოებას ემსახურება.უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ყოვლისშემძლეა.“** [159]

وَقَاتِلُواْ فِي سَبِيلِ اللّٰهِ الَّذِينَ يُقَاتِلُونَكُمْ
وَلاَ تَعْتَدُواْ إِنَّ اللّٰهَ لاَ يُحِبِّ الْمُعْتَدِينَ

159. სურა ჰაჯი, აიათები 39-40.





**„და ებრძოლეთ ალლაჰის გზაზე იმათ, რომელნიც თქვენ გებრძვიან, მაგრამ ზღვარს არ გადახვიდეთ. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს ზღვარგადასულნი.“**[160]

იმ საკითხთან დაკავშირებით კი, თუ რა მიზეზითა და მიზნით უნდა მოხდეს ომი, ღმერთი ასე ბრძანებს:

وَقَاتِلُوهُمْ حَتَّى لاَ تَكُونَ فِتْنَةٌ وَيَكُونَ الدِّينُ كُلُّهُ لِلّٰهِ فَإِنِ
انتَهَوْاْ فَإِنَّ اللّٰهَ بِمَا يَعْمَلُونَ بَصِيرٌ

**„და შეებრძოლეთ მაგათ იქამდე, სანამ არ გაქრება ცდუნება და არ იქნება სარწმუნოება მთლიანად ალლაჰისა ...“**[161]

ომის ნებართვა იმ გამომწვევი და მტრული ქცევის შედეგი იყო, რომელიც მუსლიმების მიმართ ხორციელდებოდა. საზოგადოების არსებობის შენარჩუნებისათვის აუცილებელი ხუთი ძირითადი ღირსების: ქონების, სიცოცხლის, შთა-მომავლობის გონებისა და რჯულის დასაცავად და მტრის შემოსევისა და უსამართლო ქმედებათა მოსაგერიებლად, ალლაჰის გზაზე ბრძოლა (ჯიჰადი) სავალდებულო გახდა. ამ ღვთიური ბრძანების მიზანი სარწმუნოებისაგან განდგომილთა დასჯა და ღვთიურ ჭეშმარიტებათა გავრცელებისა და ქადაგებისათვის ხელისშემშლელ გარემოებათა აღმოფხვრა იყო.

ადამიანის სულიერი სიმშვიდის, საყოველთაო მშვიდობის უზრუნველყოფისა და ერთი ღმერთის რწმენის გასავრცელებლად ბრძოლის აუცილებლობით იყო გა-

160. სურა ბაყარა, აიათი 190.
161. სურა ენფალი, აიათი 39.





მოწვეული ის გარემოება, რომ მთელი კაცობრიობისათვის ღვთის წყალობად მოვლენილ წმინდა შუამავალს დიდი და სასტიკი ომების გადატანა მოუხდა. სწორედ ამიტომ ამბობს წმინდა შუამავალი: *„მე წყალობისა და ომის შუამავალი ვარო."*[162]

ღმერთმა იმ აიათებთან ერთად, რომლებიც მორწმუნეთ არა მარტო ნებას რთავს, არამედ მოუწოდებს კიდეც ალლაჰის გზაზე ბრძოლას, ისეთი აიათებიც გარდმოუვლინა, რომლებითაც აგულიანებს წმინდა შუამავალსა და სხვა მორწმუნეებს, რომ დაიცვან თავიანთი უფლებები და სარწმუნოება იმ დროისათვის არსებული ერთადერთი საშუალებით ანუ მტრის წინააღმდეგ ბრძოლის მეთოდით.

يَا أَيُّهَا النَّبِيُّ حَسْبُكَ اللّهُ وَمَنِ اتَّبَعَكَ مِنَ الْمُؤْمِنِينَ يَا أَيُّهَا
النَّبِيُّ حَرِّضِ الْمُؤْمِنِينَ عَلَى الْقِتَالِ

**„ჰეი, შუამავალო! ალლაჰი კმარა შენთვის და იმ მორწმუნეთათვის, ვინც გამოგყვა შენ!"**[163]

أَلاَ تُقَاتِلُونَ قَوْماً نَّكَثُواْ أَيْمَانَهُمْ وَهَمُّواْ بِإِخْرَاجِ الرَّسُولِ وَهُم
بَدَؤُوكُمْ أَوَّلَ مَرَّةٍ أَتَخْشَوْنَهُمْ فَاللّهُ أَحَقُّ أَن تَخْشَوْهُ إِن كُنتُم
مُّؤُمِنِينَ قَاتِلُوهُمْ يُعَذِّبْهُمُ اللّهُ بِأَيْدِيكُمْ وَيُخْزِهِمْ وَيَنصُرْكُمْ
عَلَيْهِمْ وَيَشْفِ صُدُورَ قَوْمٍ مُّؤْمِنِينَ وَيُذْهِبْ غَيْظَ قُلُوبِهِمْ .

162. აჰმედი, IV, 396.
163. სურა ენფალი, აიათები 64





**„ნუთუ არ შეებრძოლებით ხალხს, რომელთაც გატეხ-ეს თავიანთი ფიცი და განიზრახეს შუამავლის გაძევება? და მათ პირველებმა წამოიწყეს. ნუთუ მათი გეშინიათ? ალლაჰის შიში უფრო უნდა გმართებდეთ, თუ ხართ მორ-წმუნენი თქვენ! შეებრძოლეთ მათ! ალლაჰი დასჯის მათ თქვენი ხელით და დაამცირებს, და შეგეწევათ თქვენ მათ წინააღმდეგ. ხოლო მორწმუნე ხალხის გულებს შვებას მოჰგვრის. და გაუქარწყლებს მათი გულებიდან რისხვას. და მიუტევებს ალლაჰი, ინებებს ვისაც . და ალლაჰი ყოვ-ლისმცოდნეა, ბრძენია!“**[164]

ამ აიათებს მოჰყვა ის ბრძანებები, რომლებიც მორწ-მუნე-ებს აფრთხილებდა თავი არ აერიდებინათ ალლაჰის გზაზე ბრძოლისათვის:

كُتِبَ عَلَيْكُمُ الْقِتَالُ وَهُوَ كُرْهٌ لَّكُمْ وَعَسَى
أَن تَكْرَهُواْ شَيْئاً وَهُوَ خَيْرٌ لَّكُمْ وَعَسَى أَن تُحِبُّواْ شَيْئاً وَهُوَ شَرٌّ لَّكُمْ
وَاللّهُ يَعْلَمُ وَأَنتُمْ لاَ تَعْلَمُونَ.

**„ომი, თქვენთვის საძულველიც რომ იყოს, მაინც სავალდებულო გახდა თქვენდა. იქნებ თქვენ გძულდეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშ-მარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით!“.**[165]

164. სურა თევბე, აიათები 13-15.
165. სურა ბაყარა, აიათი 216

مَا كَانَ لِأَهْلِ الْمَدِينَةِ وَمَنْ حَوْلَهُم مِّنَ الأَعْرَابِ أَن يَتَخَلَّفُواْ عَن رَّسُولِ اللهِ وَلاَ يَرْغَبُواْ بِأَنفُسِهِمْ عَن نَّفْسِهِ .

**„არ შეეფერებოდათ მედინას მკვიდრთ და მის გარშემო მცხოვრებ ბედუინებს ალლაჰის შუამავლის უკან დარჩენა და საკუთარი სულის მის სიცოცხლეზე მაღლა დაყენება, რადგანაც მათ არ სწვევიათ წყურვილი და არც დაღლილობა და არც შიმშილობა ალლაჰის გზაზე...“**[166]

قُلْ إِن كَانَ آبَاؤُكُمْ وَأَبْنَآؤُكُمْ وَإِخْوَانُكُمْ وَأَزْوَاجُكُمْ وَعَشِيرَتُكُمْ وَأَمْوَالٌ اقْتَرَفْتُمُوهَا وَتِجَارَةٌ تَخْشَوْنَ كَسَادَهَا وَمَسَاكِنُ تَرْضَوْنَهَا أَحَبَّ إِلَيْكُم مِّنَ اللهِ وَرَسُولِهِ وَجِهَادٍ فِي سَبِيلِهِ فَتَرَبَّصُواْ حَتَّى يَأْتِيَ اللهُ بِأَمْرِهِ وَاللهُ لاَ يَهْدِي الْقَوْمَ الْفَاسِقِينَ.

**„უთხარი: თუ მამები თქვენი, და შვილნი თქვენი, და ძმები თქვენი, და მეუღლენი თქვენი, და წრენი თქვენი, და ქონება, რომელიც მოაგროვეთ, და ვაჭრობა, რომლის შეფერხებაც გაშინებთ, და საცხოვრებელი სახლები, რომელიც კმაყოფილებას გგვრით, უფრო საყვარელია თქვენთვის, უფრო ძვირფასია ალლაჰზე და მის შუამავალზე და მის გზაზე ბრძოლაზე, მაშ, დაელოდეთ, სანამ ალლაჰის ბრძანება მოევლინებოდეს. ხოლო ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უკეთურ ხალხს!“**[167]

166. სურა თევბე, აიათი 120.
167. სურა თევბე, აიათი 24.





ამ ღვთიური ბრძანებების გარდმოვლენის შემდეგ წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები კერპთაყვანისმცემელთა წინააღმდეგ საბრძოლველად სერიოზულ სამზადისს შეუდგნენ.

### ჯიჰადი (ბრძოლა) ღმერთის გზაზე

ჯიჰადი, ზოგადი გაგებით, ადამიანის მიერ საკუთარი ნებისა და ვნებების დამორჩილებასა და დადებითისაკენ შემოტრიალებას, ალლაჰის ბრძანებების ღირსეულად შესრულებას, აკრძალულთაგან შორს დგომას[168], მუსლიმი ძმებისთვის რჩევა-დარიგების მიცემას, არამუსლიმთათვის ისლამის საფუძვლიანად და საბუთიერად ახსნასა და მასში დარწმუნებას[169], რჯულის, ნამუსის, სიცოცხლის, სამშობლოს, შთამომავლობის, ქონების დაცვას, ისლამის გავრცელებისათვის და ამ გზაზე არსებული ყოველგვარი დაბრკოლების გადასალახავად, ქონებით, ენით და სხვა ყველა საშუალებით ბრძოლას და მოღვაწეობას ნიშნავს.[170]

ამდენად, სიტყვა ჯიჰადი გულისხმობს ყოველგვარ მცდელობასა და ძალისხმევას, რომელიც გაწეულია ადამიანურ ვნებათა და ნება-სურვილთა დასამორჩილებლად, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, ალლაჰის სარწმუნოების გასამტკიცებლად და პიროვნულ და საზოგადოებრივ ცხოვრებაში ისლამის სტილის დასანერგად. აქედან გამომდინარე, გადაჭარბებული არ

168. ნესაი, ჰაჯი, 4.
169. აჰმედი, III, 4.
170. ამ საკითხთან დაკავშირებული აიათები იხ. სურა „ნისა“, აიათი 95; სურა „ენფალი“, აიათი 72; სურა „თევბე“, აიათი 20, 41, 44, 81, 88. წმინდა ჰადისებისათვის იხ. ბუჰარი, მეზალიმი, 33; მუსლიმი, იმანი, 226; აბუ დავუდი, სუნნეთი, 28-29.

იქნება თუ ვიტყვით, რომ წმინდა შუამავალმა 23 წლიანი შუამავლობის მისიით მოღვაწეობის ხანა, მთლიანად ამ მიზნის მიღწევას შეალია.

ალლაჰმა სიცოცხლე და ქონება გამოცდისათვის გვიბოძა და ამ წყალობათა საშუალებით მის გზაზე ბრძოლა გვიბრძანა. ამასთან დაკავშირებით წმინდა აიათებში ასე ბრძანებს:

لَكِنِ الرَّسُولُ وَالَّذِينَ آمَنُواْ مَعَهُ جَاهَدُواْ بِأَمْوَالِهِمْ وَأَنفُسِهِمْ وَأُوْلَئِكَ لَهُمُ الْخَيْرَاتُ وَأُوْلَئِكَ هُمُ الْمُفْلِحُونَ

**„ხოლო შუამავალმა და რომელთაც ირწმუნეს მასთან ერთად, იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით. სწორედ მათთვისაა სიკეთენი და სწორედ ეგენი არიან გადარჩენილი. “**[171]

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا هَلْ أَدُلُّكُمْ عَلَى تِجَارَةٍ تُنجِيكُم مِّنْ عَذَابٍ أَلِيمٍ. تُؤْمِنُونَ بِاللَّهِ وَرَسُولِهِ وَتُجَاهِدُونَ فِي سَبِيلِ اللَّهِ بِأَمْوَالِكُمْ وَأَنفُسِكُمْ ذَلِكُمْ خَيْرٌ لَّكُمْ إِن كُنتُمْ تَعْلَمُونَ.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ხომ არ მიგანიშნო იმ ვაჭრობაზე, რომელიც გიხსნით მწარე ტანჯვისგან? ირწმუნებთ ალლაჰს, მის შუამავალს და იბრძოლებთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და სიცოცხლით, ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!“**[172]

171. სურა თევბე, აიათი 88
172. სურა საფი, აიათები 10-11.





„სიკეთის მთესველ ადამიანად ვინ ითვლება? — ჰკითხეს ერთ დღეს წმინდა შუამავალს თანამიმდევრებმა.

*„ის ადამიანი, რომელიც ფიზიკურად და ქონებით ალლა-ჰის გზაზე იბრძვის!“* — უპასუხა წმინდა შუამავალმა.[173]

ალლაჰის გზაზე ფიზიკური და ქონებით ბრძოლა (ჯიჰადი), რომელზეც აიათებსა და წმინდა ჰადისებში ხაზგასმითაა საუბარი, მხოლოდ იარაღით ბრძოლას არ გულისხმობს. იარაღი მხოლოდ უსამართლობის მოსასპობად, სამართლიანობის აღსადგენად, სამშობლოს დასაცავად და მსგავს გამოუვალ მდგომერეობაში გამოიყენება. ნამდვილი გამარჯვება ადამიანთა გულების დაპყრობა და ღმერთის მორჩილებაში მოქცევაა. ამ მიზნის მიღწევის გზა კი ღვთის კანონების სიტყვიერად და წერილობით ქადაგება და სხვა მსგავსი მეთოდებია.

მართლაც, ისლამის ისტორიის მედინას პერიოდში, როცა ალლაჰის გზაზე ბრძოლის მრავალი აიათი გარდმოევლინა, მუსლიმებს ჯერ კიდევ არ გააჩნდათ ომისათვის საჭირო ძალა. მათ მხოლოდ ის შეეძლოთ, უმეცრების ხანის უსამართლობისათვის ისლამი, ე. ი. ჰუმანიზმი, სამართლიანობა და სარწმუნოების ქადაგებით მორწმუნე პიროვნების მაგალითი დაეპირისპირებინათ და ასეც იქცეოდნენ. ყურანი მათ ამ საქციელს „დიდ ჯიჰადს“ უწოდებს. აიათში ასეა ნაბრძანები:

فَلَا تُطِعِ الْكَافِرِينَ وَجَاهِدْهُم بِهِ جِهَاداً كَبِيراً

173. უჰარი, ჯიჰადი, 2; მუსლიმი, იმარეთი, 122.





**„ამიტომ არ დაემორჩილო ურწმუნოებს და მისი (ყურანის) მეშვეობით აწარმოე მათთან დიადი ბრძოლა!“** [174]

გამოთქმა **„ჯიჰადენ ქებირა“,** რომელიც აღნიშნულ აიათ-შია მოცემული, ისლამის გამარჯვებას, ე. ი. კაცობრიობის მიერ ჭეშმარიტი გზის პოვნას და სიმშვიდის მოპოვებისათვის ყოველი საშუალებისა და წყაროს მობილიზებას, სიტყვიერად თუ საკუთარი ქცევით ალლაჰის სარწმუნოების გამდიდრებისათვის ბრძოლას ნიშნავს. მართლაც, ქადაგება ალლაჰის გზაზე ბრძოლის (ჯიჰადის) ყველაზე ეფექტური და მნიშვნელოვანი მეთოდია, ვიდრე იარაღით ხელში ბრძოლა. წმინდა შუამავალი პირველ ხანებში ალლაჰის გზაზე მხოლოდ ყურანის ქადაგების გზით იბრძოდა.

ყურანში ალლაჰის გზაზე ბრძოლასთან დაკავშირებული ბევრი აიათია, რომელთა მიზანიც ადამიანთა ჭეშმარიტ გზა-ზე დაყენება და ამ მეთოდით მათი გადარჩენაა. აღნიშნული კატეგორიის აიათთაგან მხოლოდ მცირე ნაწილშია ნამვილი იარაღით ომზე საუბარი და ისიც მხოლოდ გამოუვალი მდგომარების არსებობის შემთხვევაში.

ბრძოლები, რომლებშიც წმინდა შუამავალი მონაწილე-ობდა, მხოლოდ თავდაცვითი ხასიათისა იყო. ასეთებია, მაგალითად, ბედირის, უჰუდისა და ჰენდეკის ბრძოლები... მუთესა და თებუქის ბრძოლებიც თავდაცვითი, კერძოდ მოსალოდნელი თავდასხმის თავიდან დროულად აცილების ხასიათისა იყო. მექას აღება კი მუსლიმებისათვის წართმეული უფლებების დაბრუნების მიზნითა და მექელების მიერ ანსარებთან დადებული ხელშეკრულების დარღვევით იყო გამოწვეული. მოკლედ, წმინდა

174. სურა ფურყანი, აიათი 52.

შუამავლის ყველა ბრძოლას საფუძვლად დიადი წყალობა და სამართლიანობის აღდგენა ედო. ყველა ეს ბრძოლა კაცობრიობას დიად წყალობად მოევლინა. ისლამში ომის ნამდვილი მიზანი ხალხის დახოცვა,[175] ნადავლის ხელში ჩაგდება, ინფრასტრუქტურის მოსპობა, პირადი

175. წმინდა მუჰამმედ შუამავალმა მის მიერ მოწყობილ 120 სამხედრო ოპერაციაში, რომელთა შორისაც 29 ფართო მაშტაბიანი ბრძოლა იყო, 91 კი მტრის ჯარის მარბიელი ხასიათის თავდასხმა, ისეთი შემწყალებლური პოლიტიკით იხელმძღვანელა, რომ მთელი არაბეთის ნახევარკუნძულის აღების მიუხედავად, მოახერხა მინიმუმამდე შეემცირებინა ცოცხალი ძალის დანაკარგი როგორც მუსლიმებში, ისე მტრის ჯარშიც. მის მიერ 11 წლის მანძილზე მოწყობილ დიდ თუ პატარა საომარ მოქმედებებს, –სანდო წყაროების მიხედვით, – დაახლოებით 340 მუსლიმი და 800 მტრის ჯარისკაცი ემსხვერპლა, ე. ი. 120 დიდ თუ პატარა ბრძოლაში მხოლოდ 1200-ოდე კაცი დაიღუპა. ხოლო 29 ბრძოლას თუ ავიღებთ, რომელშიც თვითონაც უშუალოდ მონაწილეობდა, 16 ბრძოლაში ისე იქნა შესრულებული დასახული მიზანი, რომ სამხედრო შეტაკება არ მომხდარა; 13 ბრძოლაში კი სამხედო შეტაკება მოხდა, რომლებსაც 140 მუსლიმი და 335 მტრის ჯარისკაცი შეეწირა.
წმინდა შუამავალმა მისთვის დამახასიათებელი დიდად მოქნილი პოლიტიკური ალღოთი ბევრი ადგილი ისე დაიქვემდებარა, რომ სამხედრო ძალის ჩარევა საერთოდ არ გამხდარა საჭირო. ზოგი ადგილი კი იმ ადგილის მკვიდრთა გამუსლიმების საფუძველზე დაიქვემდებარა. მან უპირატესობა სწორედ ამ გზას მიანიჭა და შეძლებისდაგვარად თავი შეიკავა იარაღის გამოყენებისგან. ხანდახან ძლიერსა და მოქნილ პოლიტიკასა და დიპლომატიას ძლიერი სააგენტო დაზვერვაც შველოდა, რაც მტერს ბრძოლაზე ხელს აღებინებდა. ეს კიდევ უფრო ამცირებდა და მინიმუმამდე დაჰყავდა სისხლისღვრის ალბათობა. ომის წარმატებით დასრულებისათვის, ჯარის სარდლად ისეთი პირების დანიშვნას ანიჭებდა უპირატესობას, რომლებიც იმ გეოგრაფიის იმ ტომის შვილები იყვნენ, რომელთა წინააღმდეგაც მიმდინარეობდა ბრძოლა. გარდა ყველა ამ მეთოდისა, წმინდა შუამავალი თავის ჯარისკაცებს უბრძანებდა, შეესრულებინათ მიცემული პირობა: მოქცეულიყვნენ ზომიერად, არ გაეტეხათ ფიცი და არ ჩაედინათ უსამართლობა, უმიზეზოდ არავინ მოეკლათ, არ შეხებოდნენ მონებს, ბავშვებს, ქალებს, მოხუცებსა და მონასტრებში შეხიზნულ განდეგილებს, ზარალი არ მიეყენებინათ ფინიკის ხურმის ბაღებისათვის, არ მოეჭრათ ხეები და არ დაენგრიათ სახლები (იხ. ელშად მახმუდოვი, წმინდა შუამავლის ომების მიზეზები და შედეგები, 2005, გამოუქვეყნებელი სადისერტაციო ნაშრომი).

სარგებელის მიღება, მატერიალური სარგებელის ნახვა ან შურისძიება კი არა არის, პირიქით, უსამართლობისა და განუკითხაობის მოსპობა, რწმენის თავისუფლების დანერგვა, ადამიანთა ჭეშმარიტ გზაზე დაყენება და ყოველგვარი უსამართლობის აღმოფხვრაა.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის ყველა ომს მთლიანობაში თუ შევხედავთ, დავინახავთ, რომ ნებისმიერი ომი, მხოლოდ თავდაცვითი და ალლაჰის სარწმუნოების განდიდებისათვის იყო. ომი, რომელიც მხოლოდ ტერიტორიის დაპყრობის მიზანს ემსახურება, კაცობრიობის წინაშე დიადი დანაშაული და უსამართლობაა. როგორც აღინიშნა, ისლამის მიხედვით, ომს მხოლოდ ისეთი წმინდა მიზნები შეიძლება ედოს საფუძვლად, როგორიცაა სამართლიანობის აღდგენა, ჭეშმარიტი სარწმუნოების გავრცელება და უსამართლობის აღმოფხვრა.

مَن قَتَلَ نَفْساً بِغَيْرِ نَفْسٍ أَوْ فَسَادٍ فِي الأَرْضِ فَكَأَنَّمَا قَتَل
النَّاسَ جَمِيعاً وَمَنْ أَحْيَاهَا فَكَأَنَّمَا أَحْيَا النَّاسَ جَمِيعاً

**„...ვინც მოჰკლას ადამიანი არა ადამიანის წილ და არა ქვეყანაზე უკეთურობის გასაწმენდად, თითქოსდა მთელი ხალხი ამოეწყვიტოს. და ვინც ადამიანს სიცოცხლეს შეუნარჩუნებს, თითქოსდა მთელი ხალხისთვის შეენარჩუნებინოს სიცოცხლე....“[176] — ბრძანებს ალლაჰი.**

სწორედ ამ პარამეტრების შესაბამისად და ისლამის კეთილდღეობის მიზნით მორწმუნეთა მიერ საკუთარი სიცოცხლისა და ქონების საფასურად გამოჩენილი ძა-

176. სურა მაიდე, აიათი 32.

ლისხმევა მათ ღვთის წინაშე განადიდებს და ჯილდოდ სამოთხეს მოუტანს. თუმცა, ყველა საკითხის მსგავსად, ამ საკითხშიც მნიშვნელოვანი გულწრფელობაა, რასაც აბდულლაჰ იბნ ამრის შემდეგი გადმოცემაც ადასტურებს:

„წმინდა შუამავალო! განმიმარტე რაში მდგომარეობს ჯიჰადისა და სარწმუნოებისათვის ბრძოლის არსი", — ვთხოვე ერთხელ წმინდა შუამავალს.

*„თუ შენ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების იმედით, ყოველგვარი გასაჭირის მიუხედავად, მოთმინებით იბრძოლებ, ალლაჰიც შენ იმქვეყნად იმის შესაბამის მდგომარეობაში გაგაცოცხლებს. თუ შენი ამქვეყნიური მცდელობა და ძალისხმევა თვალთმაქცური და მოჩვენებითია, ალლაჰი იმქვეყნად შესაბამის მდგომარეობაში გაგაცოცხლებს"*, — მიპასუხა მან.[177]

ამასვე ადასტურებს შემდეგი გადმოცემებიც:

„რას იტყვით იმ ადამიანის შესახებ, რომლის ბრძოლის მიზანი მხოლოდ სახელისა და დიდების მოპოვება, სხვათა მიერ შექება, ნადავლის ხელში ჩაგდება ან თვალთმაქცობა და საკუთარი თავის წარმოჩენაა", — ჰკითხა ერთმა ბედუინმა წმინდა შუამავალს.

„წმინდა შუამავალო! რაში მდგომარეობს ღმერთის გზაზე ბრძოლის არსი? ზოგს მრისხანება აბრძოლებს, ზოგს კიდევ ერთგულება და თავდადება", — ჰკითხა სხვამაც, რომლებსაც წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ვინც ალლაჰის სარწმუნოების განდიდებისათვის იბრძვის, სწორედ მისი ბრძოლა ჩაითვლება ღმერთის გზაზე ბრძოლად!"*[178]

177. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 24/2519.
178. ბუჰარი, ილიმი, 45; მუსლიმი, იმარე, 149-150.





„რას იტყვით იმ ადამიანის შესახებ, რომელიც ღმერთის გზაზე ომობს და ამავე დროს ცდილობს, ამქვეყნიური ქონებაც ჩაიგდოს ხელში?“ —ჰკითხა ერთმა თანამიმდევარმა წმინდა შუამავალს.

*„მას არავითარი მადლი არ დაეწერება!“* —უპასუხა შუამავალმა.

ეს პასუხი თანამიმდევრებს ემძიმათ (ვინაიდან, ამ დონის ღვთისმოშიშობა ძალზე ძნელია).

„წმინდა შუამავალს კითხვა გაუმეორე, თითქოს პასუხი კარგად ვერ გაიგე!“ — სთხოვეს თანამიმდევრებმა იმ პიროვნებას, რომელმაც წმინდა შუამავალს ეს კითხვა დაუსვა. (მათ უნდოდათ, წმინდა შუამავლისგან ვალდებულების უფრო შემამსუბუქებელი და რბილი პასუხი მიეღოთ). თანამიმდევარმა წმინდა შუამავალს იგივე კითხვა სამჯერ გაუმეორა, ყველა კითხვაზე მისგან ერთი და იგივე პასუხი მიიღო:

*„მას მადლი არ დაეწერება!“*[179]

ალლაჰის გზაზე ბრძოლასთან დაკავშირებით, ბევრი ჰადისი არსებობს. აი რამდენიმე მათგანი:

*„საზღვარზე მორიგეობაში გატარებული ერთი დღე-ღამე, დღისით ნამარხ და ღამით ღვთისმსახურებაში გატარებულ ერთ თვეზე უფრო ძვირფასია. თუ ადამიანი ამ მორიგეობისას დაიღუპება, ამ საქმის მადლი, ქვეყნიერების აღსასრულამდე, საფლავში გატარებული ყოველი დღე-ღამისათვის დაეწერება, როგორც შეჰიდს (ღმერთის გზაზე დაღუპულს), ღვთის წყალობაც გაუგრძელდება და საფლავში დამსჯელი ანგელოზებისგან დაცული იქნება.“*[180]

179. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 24/2516.
180. მუსლიმი, იმარე, 149-150.

*„ალლაჰის გზაზე, საზღვარზე ერთი დღე მორიგეობა, თვით დედამიწაზე და მასზე არსებულ ყველაფერზე ძვირფა-სია. სამოთხეში ერთ-ერთი თქვენგანის მათრახის ადგილი, თვით დედამიწაზე და მასზე არსებულ ყველაფერზე უფრო ძვირფასია. ალლაჰის გზაზე ადამიანის მიერ საღამოობით და დილაადრიან სიარულიც თვით დედამიწაზე და მასზე არსებულ ყველაფერზე უფრო ძვირფასია“.*[181]

*„ვინც ღმერთის გზაზე საბრძოლველად წავა, იმის შესახებ ალლაჰი იტყვის: „მას მხოლოდ ჩემს გზაზე ბრძოლა, ჩემი რწმენა, ჩემ შუამავალთა აღიარება ამოძრავებსო“ და იმ მორწმუნეს თავდებად დაუდგება. თუ ის ადამიანი ამ ბრძოლაში დაიღუპება, ალლაჰი მას სამოთხით დააჯილდოვებს და თუ დაიჭრება, მას სახლში სულიერად აღზევებული და ამქვეყნიური ნადავლით დააბრუნებს. ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ხელთ უპყრია მუჰამმედის სული, რომ ღმერთის გზაზე ბრძოლაში მიღებული ჭრილობა, განკითხვის დღესაც ისეთივე ფორმით იქნება, როგორც თავდაპირველად, დაჭრის დღეს. ამ ჭრილობას სისხლის ფერი და მუშკის სურნელება ექნება“.*[182]

*„ვინც სამოთხეში შევა, ის ამქვეყნად უკან დაბრუნებას აღარ მოისურვებს. ამქვეყნად არსებული, აბსოლუტურად ყველაფერი (გაცილებით უფრო ბევრი), იქაც არის. მაგრამ, ალლაჰის გზაზე დაღუპული, იმ პატივის გამო, რომლითაც მას იქ მოეპყრობიან, ამქვეყნად ათჯერ მობრუნებას და ათჯერვე შეჰიდად დაცემას ისურვებს.“*[183]

181. ბუჰარი, ჯიჰადი 6, 73, რიქაქი2; მუსლიმი, იმარე 113-114.
182. მუსლიმი, იმარე, 103; ნესაი, იმანი, 24.
183. ბუჰარი, ჯიჰადი, 21; მუსლიმი, იმარე, 108-109.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი იმ მიზანს, რომლისთვისაც მან ალლაჰის გზაზე იშრომა და იბრძოლა, ასე გვიხსნის:

*„სანამ ადამიანები არ აღიარებენ, რომ არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა და რომ მუჰამმედი მისი შუამავალია; სანამ ლოცვასა და ზექათის მიცემას არ დაიწყებენ, მე მათთან ბრძოლა მებრძანა. როცა ისინი ამას გააკეთებენ, ჩემგან თავისუფალნი იქნებიან საკუთარი სიცოცხლითა და ქონებითურთ. მაგრამ არა იმ სასჯელისგან, რომელსაც ისლამი ბრძანებს.“*[184]

სწორედ ამ მიზეზით წმინდა შუამავალი თავს იკავებდა ღამით თავდასხმებისაგან. გათენებას დაელოდებოდა და თუ ეზნის ხმას გაიგონებდა, შეჩერდებოდა.[185] მეომრებსაც აფრთხილებდა:

*„სადაც მეჩეთს დაინახავთ ან ეზნის ხმას გაიგონებთ, იქ ნურავის მოკლავთ!“*[186]

მუსლიმ იბნ ჰარისი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალმა მტერზე თავდასასხმელად გაგზავნილ ერთ ცხენოსან სამხედრო რაზმს მეც გამაყოლა, როცა იმ ადგილას მივედით, სადაც მტერს უნდა დავსხმოდით, ცხენს ქუსლი ვჰკარ და დანარჩენებს წინ გავუსწარი. გზად ქალებსა და ბავშვებს გადავეყარე, რომლებიც ტიროდნენ და გოდებდნენ.

— გინდათ თავი გადაირჩინოთ? — ვკითხე მათ.

— დიახ!

184. ბუჰარი, იმანი, 17.
185. უჰარი, ეზანი, 6; მუსლიმი, სალათი,9.
186. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 91/2635; აჰმედი, III, 448-449.

— თუ ასეა, **„ლა ილაჰე ილლალლაჰ მუჰამმედენ რესულულლაჰ“** თქვით და გადარჩებით, — ვურჩიე. ისინიც ასე მოიქცნენ.

— შენ ჩვენ ნადავლი დაგვაკარგვინე, — მისაყვედურეს ზოგიერთებმა. როცა უკან დავბრუნდით, ჩემი საქციელი წმინდა შუამავალს ვაუწყე. მან საქციელი მომიწონა და შემაქო:

*„ჭეშმარიტად, ალლაჰმა შენ იქ მყოფი ყველა ადამიანის ალლაჰის გზაზე დაყენებისთვის მადლი დაგიწერა“,* — მითხრა მან.[187]

ბურეიდე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი რომელიმე სამხედრო დანაყოფის საბრძოლველად გაგზავნის წინ სარდალს ღვთისმოშიშობას, მისი თანმხლები მუსლიმების მიერ კეთილი საქმის კეთებასა და ღირსეულად მოქცევას შეახსენებდა და ეტყოდა:

„ალლაჰის სახელით იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე! მათ ებრძოლეთ, ვინც ალლაჰს არ იცნობს. ნადავლს ბოროტად ნუ მოეპყრობით. უსამართლობას ნუ ჩაიდენთ. მტრის გვამებს ნუ დაამახინჯებთ, ბავშვებს ნუ მოკლავთ. როცა კერპთაყვანისმცემელ მტერს შეხვდებით, მას სამი რამეზე შესთავაზეთ:

1. ისლამი უქადაგეთ, თუ დაგთანხმდება გაუშვით.

2. თუ ისლამს არ აღიარებს, მას ჯიზიეს გადახდა მოსთხოვეთ. თუ თანხმობას განაცხადებს, ამ შემთხვევაშიც გაათავისუფლეთ.

3. თუ ამ წინადადებასაც უარყოფს, ალლაჰს დახმარება სთხოვეთ და ეომეთ მათ!

187. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 100-101/5080.





## მტერზე ზოგიერთი თავდასხმა

ვინაიდან მექელები მედინელ მუსლიმებს აწუხებდნენ, არ აძლევდნენ მათ ქააბას მოვლის (უმრას შესრულების) საშუალებას და ურწმუნოებს მათ წინააღმდეგ რაზმავდნენ, ასეთი ანტიმუსლიმური მოძრაობის ალსაკვეთად წმინდა შუამავალმა გადაწყვიტა, მათთვის სირიისაკენ მიმავალი სავაჭრო გზები გადაეკეტა[188] და ამ ხერხით შეესუსტებინა მათი ეკონომიკური მდგომარეობა.[189] მან ამ დავალების შესასრულებლად ჰიჯრეთიდან 7

188. წმინდა შუამავალმა, პირველ დღეებში, ყურაიშ კერპთაყვანისმცემე -თა თვითნებობისა და მტრობის აღსაკვეთად, მათ მიმართ პოლიტიკურ და ეკონომიკურ სანქციებს მიმართა. ამ მიზნით მან მახლობელ ტომებთან დიპლომატიური კავშირები დაამყარა, ხელშეკრულებები გააფორმა და ყურაიშ კერპთაყვანისმეცემელთა ქარავნების ხელში ჩასაგდებად, რომელიც მექას ეკონომიკისა და ვაჭრობის არტერიას წარმოადგენდა, რამდენიმე ბრძოლა და მარბიელი თავდასხმაც მოაწყო.
მუჰამმედ ჰამიდულლაჰი ამ საკითხთან დაკავშირებით გადმოგვცემს: „ყურაიშთა ქარავნებზე თავდასხმა უბრალო მძარცველობად და ყაჩაღობად არ უნდა გავიგოთ, ვინაიდან არც ყურაიშები იყვნენ უდანაშაულონი და არც თავდამსხმელები წარმოადგენდნენ ასეთ თავდასხმებისათვის შეკრებილ ყაჩაღთა ბრბოს. ორ ქალაქ-სახელმწიფოს შორის, სრული მნიშვნელობით, საგანგებო და საომარი ვითარება შეიქმნა. საომარი ვითარება კი მხარეებს უფლებას აძლევს ზიანი მიაყენონ ერთმანეთს ცოცხალი ძალის მხრივ, ეკონომიკურად თუ მოწინააღმდეგის სხვა შემოსავლის წყაროების მოსპობით. ამიტომ ამ ორ ხალხს შორის „ომის კანონი“ შევიდა ძალაში. ასეთ ვითარებაში ასეთი ხასიათის სამხედო მოქმედებები, უბრალოდ ქარავნების გაძარცვად ნამდვილად არ ითვლება.
ამ საკითხზე მსჯელობისას ის გარემოებაც უნდა იქნეს გათვალისწინებული, რომ მუსლიმები ასეთი ხასიათის სამხედრო მოქმედებებს მხოლოდ და მხოლოდ მექელების ქარავნების წინააღმდეგ აწყობდნენ. ამ სახის თავდასხმები არ განხორციელებულა ქვეყნის მკვიდრ არც ერთ სხვა ტომების მიმართ, მიუხედავად იმისა, რომ ისინიც არამუსლიმები იყვნენ.“

189. ბუჰარი, მეღაზი, 2; აბუ დავუდი, ჰარაჯი, 22-23/3004.

თვის შემდეგ, რამაზნის თვეში, სიფულ-ბაჰრში[190] 30 მუჰაჯირი გაგზავნა წმინდა ჰამზას მეთაურობით.

დამასკოდან მექასაკენ მიმავალი ქარავანი, რომელსაც 300 მხედარი იცავდა, სიფულ-ბაჰრში მივიდა, ამ ქარავანში აბუ ჯეჰილიც ერია. როცა მოწინააღმდეგე მხარეები ერთმანეთის პირისპირ განლაგდნენ და ის-ის იყო შეტაკება უნდა დაწყებულიყო, მეჯდი იბნ ამრმა, რომელიც ორივე მხარის მოკეთე და მოკავშირე იყო, ისინი დააშოშმინა და შეტაკებაზე ხელი ააღებინა. წმინდა შუამავალმა მეჯდის ეს შემრიგებლური ტაქტიკა მოიწონა და ამ საქმეში მიღწეული წარმატება შეუქო. მის მიერ გამოგზავნილი ელჩები ტანსაცმლით დაასაჩუქრა.[191]

წმინდა შუამავალმა ჰიჯრეთის მე-8 თვის დასაწყისში, შევვალის თვეში, რაბილში[192] იმავე მიზნით უბეიდე იბნ ჰარისი გაგზავმა. მას თან 60-80 მუჰაჯირი ახლდა.

ყურაიშები 200 კაცამდე იყვნენ და მათ აბუ სუფიანი ხელმძღვანელობდა. შეტაკებისთვის არც მოწყობილან და არც ხმლები ამოუღიათ ქარქაშიდან. მხოლოდ მცირე შეხლა-შემოხლასა და ისრებით მუქარას დასჯერდნენ. სად იბნ აბუ ვაქქასს იმ დღეს, ისლამის ისტორიაში, პირველი ისრის ტყორცნის პატივი ერგო წილად. კერპთაყვანისმცემლებს ეგონათ, რომ მუსლიმები დამხმარე ძალებს ელოდებოდნენ, შეეშინდათ და ბრძოლას თავი აარიდეს.

მიქდად იბნ ამრის და უთბე იბნ გაზვანს, მიუხედავად იმისა, რომ გამუსლიმებულები იყვნენ, წმინდა შუამავალი არ ენახათ და მასთან შეხვედრის იმედით კერპთა-

190. სიფულ-ბაჰრი – ისის რაონში ჯუჰეინელების მამულში მდებარეობს. ზღვის სანაპიროზე მდებარეობის გამო ეს სახელი ეწოდა.
191. ვაქიდი, I, 9-10; იბნ სადი, II, 6.
192. **რაბიღი** – ებვასა და ჰუჰფეს შორის მდებარე ჯუჰფესდან სამი მილით დაშორებული ველი, რომელსაც მექასაკენ მიმავალი ჰაჯები გაივლიან.





ყვანისმცემლებთან ერთად გზას გაუდგნენ. როგორც კი მუსლიმები დაინახეს, ფარისეველთა რიგები მიატოვეს და მუსლიმებს შეუერთდნენ.[193]

წმინდა შუამავალმა ჰიჯრიდან 9 თვის შემდეგ, ე. ი. ზილქადეს თვეში, სად იბნ აბუ ვაქქასი 8 ან 20 მეომრის თანხლებით ჰარარში[194] გაგზავნა.[195]

სადი გადმოგვცემს:

„სად! ჰარარამდე მიდი! ვინაიდან ყურაიშთა ქარავანმა იქ უნდა გაიაროსო!“ — მითხრა წმინდა შუამავალმა.

დღისით ვიმალებოდით, ღამ-ღამობით კი მივდიოდით. მეხუთე დღეს, დილით, როცა აღნიშნულ ადგილას მივაღწიეთ, ქარავანს ერთი დღით გაესწრო. წმინდა შუამავალს ნაბრძანები ჰქონდა, ჰარრარს არ გავცილებოდი. ასე რომ არ ყოფილიყო, მათ წამოვეწეოდით.“

მუჰაჯირები მედინაში ბრძოლის გარეშე დაბრუნდნენ.[196]

ჰიჯრის მე-11 თვის (ე. ი. საფერის) დასაწყისში უშუალოდ წმინდა შუამავალმა მოაწყო ლაშქრობა ებვაში (ვედდანში[197]).[198] ეს პირველი ლაშქრობა იყო, რომელშიც წმინდა შუამავალი მონაწილეობდა. ამ ლაშქრობის დროს

193. იბნ ჰიშამი, 224-225; ვაქიდი, I, 10; იბნ სადი, II, 7.
194. ჰარარი ჰიჯაზში ჯუჰფესთან ახლოს ერთი წყლის სახელწოდებაა. როცა ჯუჰფედან მექაში მივდივართ, მაჰაჯჯას მარცხნივ გადირი ჰუმის სიახლოვესაა.
195. 1 ზილქადე 623 წლის მაისი.
196. იბნ ჰიშამი, II, 238; ვაქიდი, I, 11; იბნ სადი, II, 7.
197. ებვა – ფურუსა და ჯუჰფეს შორის მედინადან 23 მილის დაშორებით ერთი სოფლის სახელია. წმინდა შუამავლის დედის წმინდა ემინეს საფლავი იქ მდებარეობს. ვედდანი კი მექასა და მედინას შორის ებვადაზე 8 მილით დაშორებული და ჯუჰფეს სიახლოვეს მდებარე დამრას შვილების, გიფარელების და ქინანელების კუთვნილი მამულის ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილია.
198. საფერის თვის 2 რიცხვი/ 623 წლის აგვისტო.

მედინაში თავის წარმომადგენლად და რწმუნებულად ანსართაგან სად იბნ უბადე დატოვა.

ამ ლაშქრობის დროს კერპთაყვანისმცემლებს არ შეხვედრიან, თუმცა ქინანეს ტომისგან დამრასშვილებთან ხელშეკრულება გააფორმეს. ამ აქტის მიხედვით, მხარეებს ერთმანეთის წინააღმდეგ არ უნდა ებრძოლათ, დამრასშვილებს მუსლიმთა წმინააღმდეგ ძალთა მობილიზაცია არ უნდა მოეხდინათ და არც მტერს უნდა მიშველებოდნენ. წმინდა შუამავალმა ეს ხელშეკრულება წერილობით გააფორმებინა. ლაშქრობა 15 დღეს გაგრძელდა.[199]



199. იბნ ჰიშამი, II, 223-224; ვაქიდი, I, 12; იბნ სადი, II, 8.
როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი მშვიდობის შესანარჩუნებლად ყველა ღონეს მიმართავდა და ხალხს სწყალობდა.





# ჰიჯრის მეორე წელი

## ზოგიერთი ბრძოლა და ბათნ ნაჰლეს ლაშქრობა

ჰიჯრის მე-13 თვის დასაწყისში, რაბიულევველის თვეში, ორიათასხუთასი აქლემისაგან შემდგარი ყურაიშთა ქარავნის დასახვედრად, რომელსაც ასი მხედარი იცავდა, ბუვათში[200] ლაშქრობა მოეწყო. წმინდა მუჰამმედ შუამავალმა მედინაში თავის რწმუნებულად სად იბნ მუაზი დატოვა და (რაბიულევველის 2 / 623 წლის სექტემბერში) თავად ორასი მუსლიმის თანხლებით გზას გაუდგა. მედინაში ისე მობრუნდნენ, რომ არც მტერს შეხვედრიან და არც რაიმე შეტაკება მომხდარა.[201]

იმავე დღეებში, ქურზ იბნ ჯაბირის დასაკავებლად, რომელმაც მედინადან 3 მილით დაშორებულ აქიქის რაიონში მდებარე ჯემას მთიდან საქონლის ნახირი და აქლემების ქარავანი გარეკა, სეფევანის[202] ლაშქრობა მოეწყო. ამ ლაშქრობას „ბედირის პირველი ლაშქრობაც" ეწოდება. წმინდა შუამავალმა წასვლის წინ მედინაში თავის რწმუნებულად ზეიდ იბნ ჰარისე დატოვა. სეფევანამდე მივიდა, მაგრამ რადგანაც ქურზი გაიქცა, უკან გა-

200. ბუვათი – მედინადან 36 მილის მოშორებით მდებარე უჰეინეების მთ - ბიდან ერთ-ერთი მთის სახელი.
201. ვაქიდი, I, 12; იბნ სადი, II, 8-9.
202. სეფევანი – ბედირის რაიონში ერთ-ერთი ველის სახელწოდებაა.





ბრუნდა. ქურზმა შემდგომში ისლამი მიიღო და შესანიშნავი მუსლიმიც გახდა.[203]

ჰიჯრის მე-16, ჯემაზიელაჰირის თვეში, კი ზულ უშეირას ლაშქრობა მოეწყო. (ჯუმა და აახირი/623 წლის ნოემბერში) მუჯიდისშვილებთან და მათ მოკავშირეებთან ხელშეკრულება გაფორმდა.[204]

ამ დროს, სიტუაციის გასაკონტროლებლად, წმინდა შუამავლის დეიდაშვილის, აბდულლაჰ იბნ ჯაჰშის ხელმძღვანელობით, გაგზავნილმა ერთმა სამხედრო დანაყოფმა ბათნი ნაჰლეში მექელების ქარავანი დაარბია. მექელები, რომლებიც მედინას დასალაშქრად მიზეზს ეძებდნენ, ამ ამბავმა გაამძვინვარა და წმინდა შუამავლისა და მუსლიმთა წინააღმდეგ დიდი პროვოკაცია ააგორეს. ვინაიდან ბათნი ნაჰლეში ეს ამბავი აკრძალულ თვეში — რეჯების თვეში მოხდა, „მუჰამმედმა აკრძალული თვე დაშვებულად აქცია, სისხლი დაღვარა და ჩვენი ქონება მიიტაცაო“, — ამბობდნენ ისინი.

სინამდვილეში ეს შეტაკება წმინდა შუამავლის ბრძანებით არ მომხდარა. მოგვიანებით, როცა მან ეს ამბავი გაიგო, აბდულლაჰს უსაყვედურა: „მე თქვენ აკრძალულ თვეებში ბრძოლა როდის გიბრძანეო“ და ნადავლს ხელი არ დააკარა. ამან მებრძოლები დააღონა. ეგონათ მათზე ღვთის რისხვა გარდმოევლინებოდა და დაიხოცებოდნენ. მაგრამ, როცა კერპთაყვანისმცემლებმა ეს ამბავი ზედმეტად გააზვიადეს და მისი მუსლიმთა საწინააღმდეგო პროპაგანდად გამოყენება სცადეს, შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

203. იბნ ჰიშამი, II, 238; იბნ სადი, II, 9; იბნ ასირი, უსდულ გაბე, IV, 468.
204. იბნ სადი, II, 9-10.





يَسْأَلُونَكَ عَنِ الشَّهْرِ الْحَرَامِ قِتَالٍ فِيهِ قُلْ قِتَالٌ فِيهِ كَبِيرٌ وَصَدٌّ عَن سَبِيلِ اللّهِ وَكُفْرٌ بِهِ وَالْمَسْجِدِ الْحَرَامِ وَإِخْرَاجُ أَهْلِهِ مِنْهُ أَكْبَرُ عِندَ اللّهِ وَالْفِتْنَةُ أَكْبَرُ مِنَ الْقَتْلِ وَلاَ يَزَالُونَ يُقَاتِلُونَكُمْ حَتَّىَ يَرُدُّوكُمْ عَن دِينِكُمْ إِنِ اسْتَطَاعُواْ

**„გეკითხებიან ისინი აკრძალულ თვეში ომის შესახ-ებ, უპასუხე: ბრძოლა აკრძალულ თვეში დიდი ცოდვაა, ალლაჰის გზიდან გადახვევაა, ურწმუნოება მის მიმართ და მესჯიდი ჰარამის მიმართ, იქ მცხოვრებთა განდევნა კიდევ უფრო დიდი ცოდვაა ალლაჰის წინაშე, რამეთუ საცდური უარესია, ვიდრე კვლა! ხოლო ისინი არ შეწ-ყვეტენ თქვენთან ბრძოლას, სანამ არ გადაგიყვანებენ თქვენი რწმენიდან, თუკი შეძლებენ ამას...“**[205]

ამ აიათმა აბდულლაჰ იბნ ჯაჰში და მისი მეგობრები დაამშვიდა.

— ჩვენაც მოგვეცემა ის ჯილდო, რომელიც ალლაჰის გზაზე მეომართ უნდა მიეცეთ? — ჰკითხეს წმინდა შუა-მავალს. ამასთან დაკავშირებით კი შემდეგი აიათი გარდ-მოევლინა:

إِنَّ الَّذِينَ آمَنُواْ وَالَّذِينَ هَاجَرُواْ وَجَاهَدُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ أُوْلَـئِكَ يَرْجُونَ رَحْمَتَ اللّهِ وَاللّهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ.

**„უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, გადაიხვეწნენ სამშობლოდან და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე, აი, ისინი**

205. სურა ბაყარა, აიათი 217.





**ალლაჰის მოწყალებას იმედოვნებენ, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია.“**[206]

ეს ღვთიური ბრძანებები მუსლიმებს სულიერად აძლიერებდა, კერპთაყვანისმცემლებს კი აღიზიანებდა. მათ ამ აიათების გარდმოვლენამდეც გულები ბოღმით ჰქონდათ სავსე, რადგანაც მუსლიმთა რიცხვი დღითიდღე იზრდებოდა და ისლამის სახელმწიფო ძლიერდებოდა. იმ ხანებში წმინდა შუამავლის მიერ მედინაში ჩატარებული მოსახლეობის აღწერის მონაცემების მიხედვით, გამუსლიმანებული მამაკაცების რიცხვი 1500 შეადგენდა.[207] თუ გავითვალისწინებთ, რომ მათი რიცხვი დღითი დღე კიდევ უფრო იზრდებოდა, მათი არც თუ ისე მცირე რაოდენობიდან გამომდინარე, ბუნებრივია, ეს კერპთაყვანისმცემლებისათვის უკვე საფრთხეს წარმოადგენდა, რომელიც მათთვის თანდათან უფრო რეალური ხდებოდა. ამასთან ერთად მედინა ზედ იმ სავაჭრო გზაზე მდებარეობდა, რომელიც მექელი კერპთაყვანისმცემლების სასიცოცხლო არტერიას წარმოადგენდა. სანამ სიტუაცია მთლიანად უკონტროლო სახეს მიიღებდა, კერპთაყვანისმცემლებმა მისი მოგვარებისა და ამ საფრთხის აღმოფხვრის გზებზე იმსჯელეს და საბოლოოდ მედინაზე თავდასხმა გადაწყვიტეს.



აბდულლაჰ იბნ ჯაჰშის მიერ ტყვედ წამოყვანილებს შორის ჰაქემ იბნ ქეისანიც იყო. წმინდა შუამავალმა მას ისლამი უქადაგა. ისლამი დაწვრილებით, დეტალურად აუხსნა და მისი ეჭვების გასაფანტავად იგივე რამდენჯერმე გაუმეორა. წმინდა შუამავლის ამდენი მცდელო-

206. სურა ბაყარა, აიათი 218
207. ბუჰარი, ჯიჰადი, 181.





ბის მიუხედავად, ჰაქემის ჯიუტობამ წმინდა ომარი განარისხა:

— ამასთან ლაპარაკით დროს რატომ ჰკარგავ? ვფიცავ, ის არასოდეს გამუსლიმდება. ნება მომეცი, თავი წავაგდებინო და ჯოჯოხეთში გავისტუმრო! – უთხრა მან წმინდა შუამავალს, მაგრამ წმინდა შუამავალმა მისთვის ისლამის ახსნა გააგრძელა.

— ისლამი რა არის? — ჰკითხა ჰაქემმა მთელი ყურადღებით.

*— ალლაჰის ერთობის აღიარებაა, მისადმი მონამსახურება და იმის აღიარება, რომ მუჰამმედი მისი მონამსახური და შუამავალია, — უპასუხა წმინდა შუამავალმა.*

— ვაღიარებ ისლამს! — განაცხადა ჰაქემმა.

ჰაქემის ამ სიტყვებზე წმინდა შუამავალი თანამიმდევრებს მიუბრუნდა:

*— თქვენთვის რომ დამეჯერებინა, ის ახლა ჯოჯოხეთში იქნებოდა.*

ამასთან დაკავშირებით წინდა ომარი ამბობს:

„როცა დავინახე, რომ ჰაქემი გამუსლიმდა, თავი უცნაურად ვიგრძენი. „მე რა უფლებით ვთხოვე წმინდა შუამავალს ასეთი რამ, როცა მან ჩენზე უკეთ იცის ყველაფერი“ — ვამბობდი ჩემთვის. „ჩემი მიზანიც ხომ ალლაჰისა და მისი შუამავლის კმაყოფილების მოპოვება იყო“, — გავიფიქრე და ამით თავი დავიმშვიდე. ჰაქემი გამუსლიმდა. ვფიცავ, ის ერთ-ერთი საუკეთესო მუსლიმთაგანი იყო. ალლაჰის გზაზე იომა და ბირიმაუნეში დაიღუპა“.[208]

208. იბნ სადი, IV, 137-138; ვაქიდი, I, 15-16.

ეს შემთხვევა ნათლად აჩვენებს, რომ ისლამი მშვიდად და აუღელვებლად, ტკბილი ენით, მოთმინებით, სიბრძნითა და კეთილი რჩევებით უნდა იქადაგოს ადამინმა.

## ყიბლეს შეცვლა

ჰიჯრის შემდეგ მუსლიმები ლოცვას მესჯიდი აქსას მიმართულებით ასრულებდნენ. ეს ასე გაგრძელდა ჰიჯრის მე-16 თუ მე-17 თვემდე. მაგრამ ამას ებრაელები თავიანთ სასარგებლოდ აღიქვამდნენ და თავს დანარჩენ ადამიანებზე აღმატებულად თვლიდნენ, რაც წმინდა შუამავალს აღონებდა. მის გულში ყიბლე მაინც ქააბა იყო. ამ სურვილის რეალობად ქცევის შემთხვევაში, ეს მექაზე გამარჯვებისკენ პირველი ნაბიჯი იქნებოდა. საამისოდ კი ღმერთის ნებართვა იყო საჭირო. მაგრამ, რადგანაც ეს ნებართვა არსად ჩანდა და მისი სურვილიც მხოლოდ სურვილად რჩებოდა, მოთმინებით ელოდებოდა. როგორც იქნა, რეჯების თვის შუა რიცხვებში, როცა წმინდა შუამავალი ორშაბათ დღეს სელიმეს შვილების მეჩეთში შუადღის ნამაზს ალოცებდა, შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

قَدْ نَرَى تَقَلُّبَ وَجْهِكَ فِي السَّمَاء فَلَنُوَلِّيَنَّكَ قِبْلَةً تَرْضَاهَا فَوَلِّ
وَجْهَكَ شَطْرَ الْمَسْجِدِ الْحَرَامِ وَحَيْثُ مَا كُنتُمْ فَوَلُّواْ وُجُوِهَكُمْ
شَطْرَهُ وَإِنَّ الَّذِينَ أُوْتُواْ الْكِتَابَ لَيَعْلَمُونَ أَنَّهُ الْحَقُّ مِن رَّبِّهِمْ وَمَا اللّهُ
بِغَافِلٍ عَمَّا يَعْمَلُونَ.





**„(ო, მუჰამმედ) ჩვენ დაგინახეთ, უკვე რამდენჯერ აღაპყარი (მოლოდინით ვაჰისა ) სახე ზეცისკენ და უეჭველად, ჩვენ მიგაბრუნებთ ყიბლისკენ, მისით კმაყოფილი იქნები. მაშ, მიაბრუნე სახე შენი მესჯიდი ჰარამისკენ და სადაც არ უნდა იყოთ (ლოცვის დროს), მიაბრუნეთ სახე თქვენი მის მხარეს. უეჭველად, რომელთაც ებოძათ წიგნი, დიახაც უწყიან, რომ იგი ჭეშმარიტება მათი ღმერთისგანაა. და ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!“**[209]

წმინდა შუამავალი, რომელიც იმ მომენტში ნამაზის მეორე მუხლს ამთავრებდა, მაშინვე ქააბასკენ შეტრიალდა. ჯამაათიც მწკრივებად იმ მხარეს მიტრიალდა. ნამაზის დარჩენილი ორი მუხლი ასეთნაირად, ქააბას მიმართულებით ილოცეს. ამ მიზეზით იმ მეჩეთს „მესჯიდი ყიბლეთეინ“ ეწოდა, რაც ორ ყიბლეან მეჩეთს ნიშნავს.[210]

აღნიშნული ნამაზის წმინდა შუამავალთან ერთად მლოცველთაგან ერთ-ერთმა პიროვნებამ სხვა მეჩეთში შეიარა. ჯამაათი ნამაზს ლოცულობდა. რუქუზე იყვნენ.

— მოწმე ვარ, რომ წმინდა შუამავალთან ერთად ნამაზი ქააბას მიმართულებით ვილოცეთ. — მიმართა მისულმა მლოცველებს. ამ სიტყვებზე ჯამაათი ქააბასაკენ შეტრიალდა.

ყიბლეს შეცვლამ მუსლიმებისათვის დადებითი შედეგი მოიტანა, ებრაელებში, კერპთაყვანისმცემლებში და ფარისევლებში კი უამრავი ჭორი და მითქმა-მოთქმა გამოიწვია. ისლამის მტრებმა ამის შესახებ შეუფერებელი საუბარი დაიწყეს, რის გამოც შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

209. სურა ბაყარა, აიათი 144.
210. იბნ სადი, I, 241-242.

سَيَقُولُ السُّفَهَاء مِنَ النَّاسِ مَا وَلاَّهُمْ عَن قِبْلَتِهِمُ الَّتِي كَانُواْ عَلَيْهَا قُل لِّلّهِ الْمَشْرِقُ وَالْمَغْرِبُ يَهْدِي مَن يَشَاءُ إِلَى صِرَاطٍ مُّسْتَقِيمٍ.

**„ხალხთა შორის ცნობამიხდილნი იტყვიან: რამ აბრუნებინათ პირი თავიანთი ყიბლისგან, რომლისკენაც წინათ იდგნენ? უთხარი შენ (ო, მუჰამმედ): ალლაჰს ეკუთვნის აღმოსავლეთიც და დასვლეთიც, ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს იმას, ინებებს ვისაც!“**[211]

იბნ აბბასი გადმოგვცემს:

როცა წმინდა აიათების ბრძანებით, წმინდა შუამავალმა ყიბლე ქააბასკენ შეატრიალა, მუსლიმებმა მას ჰკითხეს: „მათ ნამაზებს რა ეშველება, ვინც ნამაზს ბეითულ მაქდისისაკენ (იერუსალიმისაკენ) ლოცულობდნენ და ახლა ცოცხლები აღარ არიანო“.

ამის თაობაზე ალლაჰმა შემდეგი აიათი გარდმოავლინა:

وَكَذَلِكَ جَعَلْنَاكُمْ أُمَّةً وَسَطاً لِّتَكُونُواْ شُهَدَاء عَلَى النَّاسِ وَيَكُونَ الرَّسُولُ عَلَيْكُمْ شَهِيداً وَمَا جَعَلْنَا الْقِبْلَةَ الَّتِي كُنتَ عَلَيْهَا إِلاَّ لِنَعْلَمَ مَن يَتَّبِعُ الرَّسُولَ مِمَّن يَنقَلِبُ عَلَى عَقِبَيْهِ وَإِن كَانَتْ لَكَبِيرَةً إِلاَّ عَلَى الَّذِينَ هَدَى اللّهُ وَمَا كَانَ اللّهُ لِيُضِيعَ إِيمَانَكُمْ إِنَّ اللّهَ بِالنَّاسِ لَرَؤُوفٌ رَّحِيمٌ.

211. სურა ბაყარა, აიათი 142.





**„და ამგვარად დაგადგინეთ თქვენ შუა (სამაგალითო) თემად, რათა მოწმენი იყოთ ადამიანთა მიმართ და შუამავალი მოწმე იყოს თქვენს მიმართ. და დავადგინეთ ყიბლე, რომლისკენაც იდექი მხოლოდ იმიტომ, რომ გამოგვეცნო (გამოგვემჟღავნებინა) ვინ მიჰყვება შუამავალს და ვინ გაბრუნდებოდა უკან ქუსლებზე შემდგარი. სწორედაც მძიმე იყო ეს, მაგრამ არა იმათთვის, რომელნიც სწორ გზას დააყენა ალლაჰმა. ალლაჰი არ დაგიკარგავთ თქვენსავე რწმენას. უეჭველად, ალლაჰი ლმობიერი და მწყალობელია ხალხის მიმართ.“**[212]

ყიბლეს შეცვლა ძალზე მნიშვნელოვანი მოვლენა იყო. ყოფილი ყიბლესათვის ამ სტატუსის ჩამორთმევა იმდენად სათუთი საკითხი იყო, რომ ეშმაკს თავისუფლად შეეძლო იგი გამოეყენებინა მუსლიმთა შორის განხეთქილების გასაღვივებლად და ჭეშმარიტი გზიდან მათ გადასაბირებლად. ამიტომაც ყიბლესთან დაკავშირებული ღვთიური ბრძანებები რამდენჯერმე განმეორდა: ერთხელ წმინდა შუამავალს, ერთხელ თვით მორწმუნეებს და ერთხელაც ორივე მხარეს ერთად გარკვევითა და კატეგორიულად ებრძანათ, რომ სადაც უნდა იყვნენ — სახლში თუ მოგზაურობაში, ამ ყიბლეს მიმართულებით ილოცონ.[213]

ქვემოთ მოცემულ აიათში თან მასში ჩადებული ზოგიერთი სიბრძნეა განმარტებული, თან აიათის განმეორების სპეციფიკური მნიშვნელობაც იგრძნობა.

212. სურა ბაყარა, აიათი 143.
213. იხ. სურა ბაყარა, აიათები 148-149.

وَمِنْ حَيْثُ خَرَجْتَ فَوَلِّ وَجْهَكَ شَطْرَ الْمَسْجِدِ الْحَرَامِ
وَحَيْثُ مَا كُنتُمْ فَوَلُّواْ وُجُوهَكُمْ شَطْرَهُ لِئَلاَّ يَكُونَ لِلنَّاسِ
عَلَيْكُمْ حُجَّةٌ إِلاَّ الَّذِينَ ظَلَمُواْ مِنْهُمْ فَلاَ تَخْشَوْهُمْ وَاخْشَوْنِي
وَلأُتِمَّ نِعْمَتِي عَلَيْكُمْ وَلَعَلَّكُمْ تَهْتَدُونَ.

**„საიდანაც გამოხვიდე, სახე მიაბრუნე მესჯიდი ჰარამისკენ, უეჭველად, ის ჭეშმარიტებაა შენი უფლისგან. უეჭველად, ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!“.**[214]

ამ ღვთიური ბრძანებისგან შემდეგ სიბრძნეს ვსწავლობთ:

1. ამ აიათის მიხედვით, ყიბლეს გამოცვლის უპირველესი მიზეზი ისაა, რომ წინა წმინდა წიგნის მქონეთ და კერპთაყვანიმცემლებს ხელში არ შერჩენოდათ მუსლიმების საწინააღმდეგოდ გამოსაყენებელი არავითარი მტკიცებულება. რამეთუ წინა წმინდა წიგნების მიერ ნაწინასწარმეტყველევ შუამავლის თვისებებს შორის, მის მიერ ყიბლეს ქააბაში გადატანაც იყო მოხსენიებული.

მართლაც, ამას აშკარად ადასტურებს აჰდი აქიდის „ქითაბულ იშას“ ნაწილში მოცემული მექასთან დაკავშირებული ცნობები. ამიტომაც წმინდა წიგნის მქონეთ ეს ეჭვის საფუძველს უქმნიდა. ასე ამბობდნენ: „უკანასკნელი შუამავლის ყიბლე მექასკენ უნდა ყოფილიყო. მუჰამმედი და მისი თანამიმდევარნი კი ჯერ კიდევ იერუსალიმისაკენ ლოცულობენ.“

214. სურა ბაყარა, აიათი 150.





გარდა ამისა, ყიბლეს მექაში გადმოუტანლობა, პარადოქსს ქმნიდა იმ აზრთან, რომ წმინდა შუამავალი იბრაჰიმ შუამავლის შთამომავალი და მისი სარწმუნოების გამგრძელებელი იყო. კერპთაყვანისმცემლებს ეს გარემოება შესაძლოა, წმინდა მუჰამმედ შუამავლის საწინააღმდეგო არგუმენტად გამოეყენებინათ. მაგრამ ყიბლეს შეცვლის შემდეგ ამ აზრს ველარავინ წამოაყენებდა, გარდა უსამართლობას ჩვეული ჯიუტებისა.[215]

2. ამ მოვლენაში მეორე სიბრძნის არსი იმაში მდგომარეობს, რომ ალლაჰმა სრულყო თავისი წყალობა მორწმუნეთა მიმართ. ამის მეშვეობით ისინი ჭეშმარიტ გზას იპოვიან, მიჰყვებიან ამ გზას და სასურველ მიზანს მიაღწევენ. მართლაც, დიადი წყალობა ხომ ჭეშმარიტი გზის პოვნაა, ყიბლე ამ ჭეშმარიტების ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილია.

3. წმინდა შუამავლის მიერ, პირველ ხანებში, ნამაზის იერუსალიმის მიმართულებით ლოცვაში გამოხატული სიბრძნის არსი იმაში მდგომარეობდა, რომ ის ამით ებრაელებსა და ქრისტიანებს აგრძნობინებდა, რომ ისლამი და დანარჩენი ღვთიური სარწმუნოებებიც ერთი ღვთიური წყაროდან მომდინარეობდა. ამის მიზანი ქრისტიანებისა და ებრაელების ისლამისადმი კეთილი განწყობის მოპოვებაც იყო. სხვა მხრივ, ამ ქმედების ერთ-ერთ მიზნად ჩამოყალიბების სტადიაში მყოფი ისლამის სახელმწიფოსა და ისლამის საზოგადოების მიმართ ქრისტიანებისა და ებრაელების აგრესიის შემცირებაც შეიძლება ჩავთვალოთ.

ეს ერთ-ერთი საუკეთესო არგუმენტია აგრეთვე იმისა, რომ წმინდა ყურანი ნამდვილად ალლაჰისეულია და

215. იხ. ელმალილი, I, 537.

არა მუჰამმედისეული. მიუხედავად იმისა, რომ წმინდა შუამავალს თავიდანვე ძლიერ სურდა, რომ ყიბლე ქააბა ყოფილიყო, ის იძულებული გახდა, ამასთან დაკავშირებულ ბრძანებას ჰიჯრის მე-16 თვემდე დალოდებოდა.

### მარხვა, ფითრა და ზექათი

ისლამი, ერთის მხრივ, პოლიტიკურად ძლიერდებოდა, მეორეს მხვრივ კი თანდათანობით თავის სულიერ ცხოვრებას სრულყოფდა. ამისათვის რამაზნის მარხვა სავალდებულო გახდა. ეს ბრძანება ჰიჯრეთის მეთვრამეტე თვეს, ყიბლეს ქააბაში გადატანის შემდეგ, შაღბანის თვეში გარდმოევლინა. ამასთან დაკავშირებული აიათი ასეთია:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ كُتِبَ عَلَيْكُمُ الصِّيَامُ كَمَا كُتِبَ عَلَى الَّذِينَ
مِن قَبْلِكُمْ لَعَلَّكُمْ تَتَّقُونَ.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა მარხვა, როგორც სავალდებულო იყო მათთვის, ვინც თქვენ უწინარეს იყო, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისგან.“**[216]

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ისლამი ხუთ აუცილებელ პირობაზეა დაფუძნებული: აღიარება ალლაჰის ერთობისა და იმისა, რომ მუჰამმედი (ს.ა.ს.) ჭეშმარიტად მისი შუამავალია, ნამაზის*

216. სურა ბაყარა, აიათი 183.





*ლოცვა, ზექათის გადახდა, ჰაჯობაზე წასვლა და რამაზნის მარხვა."*[217]

წმინდა შუამავალი მარხვის წყალობას შემდეგი ჰადისებით გვიხსნის:

*„დიადი ალლაჰი ბრძანებს:*

*„ადამიანის ყველა ღვთისმსახურება თავისთვისაა, გარდა მარხვისა. მარხვა ჩემთვისაა. (ამიტომაც) მის ჯილდოს მე მივცემ."*

*მარხვა ფარია. ნუ იტყვით ცუდ სიტყვას და ნუ იჩხუბებთ, როცა მარხული ხართ. ხოლო თუ ვინმე სიტყვიერ და ფიზიკურ შეურაცხყოფას მოგაყენებთ, გააფრთხილეთ, რომ მარხული ხართ.*

*ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემში სრული ეკუთვნის, რომ მარხული ადამიანის პირის სუნი ალლაჰის საფეხურებზე მუშკის სუნზე უფრო სასიამოვნოა. მარხულ ადამიანს დამამშვიდებელი ორი მომენტი აქვს: პირველია იფთარი (ვახშამი) და მეორე — მარხვის წყალობით ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება".*[218]

*„ადამიანს ყოველი ღვთისმსახურებისათვის ბევრი მადლი დაეწერება. ერთი წილი მადლი ათიდან შვიდასამდე გაიზრდება. „მაგრამ მარხვა სხვაა. ის ჩემთვისაა და ჯილდოსაც მე მივუზღავ. მარხული (ხომ) ჩემთვის იკავებს თავს ჭამისა და ვნებებისაგან", — ბრძანებს ალლაჰი.*[219]

*ალლაჰის გზაზე მოწყალების გამღებს სამოთხის სხვადასხვა კარებიდან ასე შეეხმიანებიან:*

*„ალლაჰის (საყვარელო) ადამიანო! აქ სიკეთე და ბარაქაა!*

217. იბნ სადი, I, 248.
218. ბუჰარი, სავმი, 9; მუსლიმი, სიამი, 163.
219. მუსლიმი, სიამი, 164.

*განუწყვეტლივ ნამაზის მლოცველი ადამიანები სამოთხეში ნამაზის კარიდან მიიპატიჟებიან, მუჯაჰიდები — ჯიჰადის კარიდან, მარხულები — რეიანის კარიდან, მოწყალების გაღების მოყვარულნი კი — მოწყალების კარიდან."*

„ჩემი მშობლები შენი ჭირის სანაცვლო იყვნენ, წმინდა შუამავალო! მართალია, ამ კართაგან რომელიმედან მიპატიჟებულ ადამიანს სხვა კარიდან მიპატიჟება აღარ ესაჭიროება, მაგრამ არსებობს ისეთი ადამიანი, რომელსაც ყველა კარიდან მიიპატიჟებენ? — ჰკითხა წმინდა აბუ ბაქრმა წმინდა შუამავალს, მან კი ასე უპასუხა:

*„დიახ, არსებობს. ვიმედოვნებ, რომ შენც ერთ-ერთი იმ ადამიანთაგანი იქნები".*[220]

მარხვა ის ღვთისმსახურებაა, რომელიც ჩვენზე გარდმოვლენილი უამრავი წყალობის ფასს გვაგრძნობინებს, ამ წყალობათა მომმადლებელი ალლაჰისადმი მადლიერებისა და კმაყოფილების გრძნობას გაგვიძლიერებს, ჩვენს ხორციელ ვნებებსა და მისწრაფებებს დაგვაოკებინებს, გულს მატერიალური ცდუნებისაგან იხსნის და „მოთმინების" მარად ზნეობრივ სიწმინდეს აზიარებს. ის ღატაკთა და უმწეო მდგომარეობაში მყოფთა მდგომარეობას გვაგრძნობინებს და გულს სიბრალულით აგვივსებს. წმინდა იუსუფ შუამავალიც ხომ სწორედ ამიტომ ღატაკთა მდგომარეობის აღქმისა და გულის სიბრალულით ავსების მიზნით არ ჭამდა საძღომისად არასოდეს, მიუხედავად იმისა, რომ მას მთელი ხაზინა ებარა.

მარხვა, მასში ჩადებული ყველა სიბრძნით, ღვთიური ბრძანებაა, რომელიც ყველაზე საუკეთესოდ სპობს ადამიანთა შორის და საზოგადოებაში შფოთის გამღვი-

220. მუსლიმი, სავმი, 4, ჯიჰადი 37; მუსლიმი, ზექათი 85, 86.





ვებელ ისეთ უარყოფით გრძნობებს, როგორიცაა ბოღმა, შუღლი, ეჭვი. სწორედ ამ ღვთიური ბრძანებით განვერიდებით მიწიერ სიამეებს და ვიგემებთ მარადიულ სიტკბოს. ეს ის ფარია, რომელიც ნება-სურვილის, ჭამა-სმისა და უსაზღვრო ვნებების ადამიანთა ზნეობასა და ხასიათს იცავს.

მარხვით გატარებული დღის თარავიჰის ნამაზით დაგვირგვინება კი წმინდა შუამავლის სუნნეთია. ის ამასთან დაკავშირებით ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„ალლაჰმა რამაზანში მარხვა სავალდებულო გახადა, მე კი (თარავის) ნამაზის ლოცვა დავაწესე სუნნეთად“.*[221]

იმისათვის, რომ რამაზნის სიწმინდით სრულყოფილად ვისარგებლოთ, დღისით მარხვასთან ერთად ღამეც ღვთისმსახურებაში უნდა გავატაროთ, ყოველგვარ უარყოფითს უნდა განვერიდოთ, ალლაჰის ხსენებითა და მასზე ვედრებით ენა უნდა გავისუფთაოთ, მონანიებითა და ცრემლით კი — გული. ბოლო ათი დღის მანძილზე მთელი ძალების ამ სფეროში მობილიზება სუნნეთია. რამაზნის ღამეების ღვთისმსახურებაში გატარება ღმერთის წყალობასა და პატიებას მოგვიტანს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც რამაზნის ღამეებს, რწმენით და მადლის ალლაჰისგან მოლოდინით, ღვთისმსახურებაში გაატარებს, მას წარსული ცოდვები ეპატიება.“*[222]

წმინდა აიშე ასე გადმოგვცემს:

„ერთ ღამეს წმინდა შუამავალმა მეჩეთში ნაფილე (არასავალდებულო) ნამაზი ილოცა, იმ ღამეს მასზე მიბაძვით ბევრმა ილოცა. დილით ეს ფაქტი თანამიმდევარ-

221. იბნ მაჯე, სალათი, 173.
222. ბუჰარი, თარავიჰი, 46.

თა შორის სასაუბრო თემად იქცა. წმინდა შუამავალმა მეორე ღამესაც ილოცა ნაფილე ნამაზი. ხალხმა ისევ სასაუბრო თემად აქცია ეს საკითხი. მასზე მიმბაძველთა რაოდენობაც საკმაოდ გაიზარდა. მესამე თუ მეოთხე ღამეს ხალხი ისევ მოგროვდა. იმდენი მლოცველი მოსულიყო, რომ მეჩეთში ტევა აღარ იყო. მაგრამ იმ ღამეს წმინდა შუამავალი აღარ მოვიდა. დილით კი თანამიმდევრებს ამის მიზეზი ასე განუმარტა:

*„ყველაფერს ვხედავდი. მეჩეთში მისვლისგან იმიტომ შევიკავე თავი, რომ შემეშინდა, ამ ნამაზის ლოცვა არ დაგვალდებულებოდათ“.*[223]

წმინდა შუამავალი თარავიჰის ნამაზს ჯამაათთან ერთად არ ლოცულობდა. უფრო მიზანშეწონილად მიაჩნდა, ყველას შეძლებისდაგვარად აღესრულებინა ეს ღვთისმსახურება. თარავიჰის ნამაზს წმინდა აბუ ბაქრის ხალიფობის დროსაც ცალ-ცალკე ლოცულობდნენ და მხოლოდ წმინდა ომარის ხალიფობის დროს დაიწყეს ჯგუფურად ლოცვა.

წმინდა შუამავალი რამაზნის თვეში ყველა სახის ღვთისმსახურებასა და წყალობას უფრო მეტ დროს უთმობდა. ამასთან დაკავშირებით იბნ აბბასი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი ყველაზე ხელგაშლილი ადამიანი იყო. განსაკუთრებით მაშინ, როცა რამაზნის თვეებში ჯებრაილ ანგელოზს ხვდებოდა. ისინი რამაზანში ყოველ ღამეს ხვდებოდნენ ერთმანეთს და ყურანს კითხულობდნენ, ამ მიზეზით ის უფრო უხვ წყალობას გასცემდა, ვიდრე უსაზღვრო წყალობათა სიო“.[224]

223. ბუჰარი,თარავიჰი, 1; მუსლიმი, მუსაფირენი, 177.
224. ბუჰარი, ბედულ ვაჰი 5, 6, სავმი 7; მუსლიმი, ფეზაილი 48,50.





მარხვის შემდეგ „ბაირამის ნამაზი“ და „ფითრა“ იქნა ნაბრძანები. წმინდა შუამავალმა მუსლიმებს აუწყა, რომ მათ დაევალდებულათ ფითრის მოწყალების გაღება ყველა მუსლიმზე: დიდზეც და პატარაზეც, კაცზეც და ქალზეც, თავისუფალ პირზეც და მონაზეც, ერთი „სა“[225] ხურმისა ან ერთი „სა“ ქერის ოდენობით.[226]

უქონელთა შესახებ კი ბრძანა:

*„ისინი ამ (ბაირამის) დღეს შიმშილისაგან იხსენით.“*[227]

ფითრა თუ ბაირამის ნამაზის ლოცვამდე გაიცემა, ფით-რის საზეიმო ჩაითვლება, ხოლო თუ ამ ნამაზის ლოცვის შემდეგ გაიცემა — ფითრის გარდა სხვა მოწყალებად ჩაითვლება.[228]

ენესი გადმოგვცემს:

„როცა წმინდა შუამავალი მედინაში მივიდა, მედინელებს ორი საზეიმო დღე ჰქონდათ. ამ დღეებში მხიარულობდნენ.

*— ამ ორი დღის მნიშვნელობა და დანიშნულება რაში მდგომარეობს?* — იკითხა მან.

— ჩვენ ისლამის წინა ხანაში ამ ორ დღეს აღვნიშნავდით, — უპასუხეს მათ.

*— ალლაჰმა ეს ორი დღესასწაული უფრო სასიკეთო და მნიშვნელოვანი დღესასწაულებით შეგიცვალა: ყურბან ბაირამითა და ფითრის (რამაზნის) ბაირამით,* — ახარა მათ წმინდა შუამავალმა“.[229]

---

225. – საწყაო ერთეული, რომელიც მოიცავს 1040 დირჰემ ხორბალს ან ქერს. 1 სა, ოფიციალური დირჰემის მიხედვით, 2,917 კგ, ტრადიციული დირჰემის მიხედვით კი 3,333 კგ-ია.
226. ბუჰარი, ზექათი, 70-78; მუსლიმი, ზექათი, 21.
227. იბნ სადი, I, 248.
228. იბნ მაჯე, ზექათი, 21.
229. აბუ დავუდი, სალათი, 239/1134; ნესაი, იდეინი, 1.

მან იმავე წელს ზილჰიჯჯეს თვის ათ რიცხვში, ბაირამის ნამაზის ლოცვის შემდეგ მუსლიმებს ყურბნის დაკვლა უბრძანა. წმინდა შუამავალი მედინაში 10 წელი დარჩა და ყოველ წელს ყურბანს კლავდა. ის ორ ყურბანს სწირავდა:[230] ერთს იმ მორწმუნეთათვის, რომლებსაც ამის საშუალება არ ჰქონდათ, მეორეს კი თავისთვის და თავისი სახლობისათვის.[231]

„დავინახე, წმინდა ალიმ ორი ვერძი შესწირა ყურბნად.

— ასე რატომ მოიქეცი? — ვკითხე.

— წმინდა შუამავალმა, მისი სიკვდილის შემდეგ, მისთვის ყურბნის შეწირვა მიანდერძა. მეც მისი ანდერძის შესასრულებლად შევწირე ერთი ვერძი და ამის შემდეგაც გავაგრძელებ შეწირვას, — მიპასუხა მან."[232]

ყურბნის ბაირამის წინა დღით, დილის ნამაზიდან ბაირამის მეოთხე დღის ნაშუადღევის ნამაზის ჩათვლით, სულ 23 ნამაზზე, მარტოდ და ჯამაათით ნალოც სავალდებულო ნამაზების შემდეგ, თითოჯერ თექბირი უნდა გავაკეთოთ შემდეგი სიტყვებით: **„ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ, ლა ილაჰე ილლალლაჰუ ველლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ ველილლაჰი ხემდ."** ეს სავალდებულოა ყველა მუსლიმისათვის — კაცისთვის თუ ქალისთვის, იმამისთვის თუ ჯამაათისთვის, სტუმრისთვის თუ მასპინძლისათვის. ამას **„თეშრიქ თექბირი"** ეწოდება.[233]

ფითრის ბრძანებიდან გარკვეული დროის შემდეგ ზექათი იქნა ნაბრძანები. აიათებში ასეა გადმოცემული:

230. იბნ სადი, I, 248-249.
231. აბუ დავუდი, ედაჰი, 3-4/2792; იბნ სადი, I, 249.
232. აბუ დავუდი, ედაჰი, 1-2/2792; აჰმედი, I, 107.
233. მუვათთა, ჰაჯი, 205.





وَفِي أَمْوَالِهِمْ حَقٌّ لِّلسَّائِلِ وَالْمَحْرُومِ

**„და მათ ქონებაში წილია, მთხოვნელთათვის და ღატაკთათვის“**[234]

وَالَّذِينَ هُمْ لِلزَّكَاةِ فَاعِلُونَ

**„და ისინი, რომელნიც ზექათის აღმსრულებელნი არიან!“.** [235]

خُذْ مِنْ أَمْوَالِهِمْ صَدَقَةً تُطَهِّرُهُمْ وَتُزَكِّيهِم بِهَا وَصَلِّ عَلَيْهِمْ إِنَّ صَلاَتَكَ سَكَنٌ لَّهُمْ وَاللّهُ سَمِيعٌ عَلِيمٌ

**„აიღე მათი ქონებიდან მოწყალება, რომ მისით გაასუფთაო და განწმინდო ისინი. და შეევედრე მათთვის, უეჭველად, შენი ვედრება სიმშვიდეა მათთვის...“**[236]

ზექათი ყურანში 26 ადგილას ნამაზთან ერთადაა მოხსენიებული, 4 ადგილას კი — ცალკე. მათ შორის სურა „მუმინუნში“ მართალია ცალკეა მოხსენიებული, მაგრამ აქაც ნამაზის მლოცველთა მიერ ზექათის გადახდა იგულისხმება. ამის მიზეზი ისაა, რომ ორივე სახის ღვთისმსახურება — „სხეულით შესასრულებელიცა“ და „ქონებით შესასრულებელიც“ ტოლფასოვანია და ორივე წინა პლანზე დგას. ერთ-ერთ წმინდა ჰადისშიც ხომ ასეა ნათქვამი:

234. სურა ზარიათი, აიათი 19.
235. სურა მუმინუნი, აიათი 4
236. სურა თევბე, აიათი 103.





*„ის ადამიანი, რომელიც ნამაზს ლოცულობს, ზექათს კი არ იხდის, ნამაზიდან სიკეთეს ვერ ნახავს.“*[237]

ზექათი არ გაიცემა ისეთ იურიდიულ პირებზე, როგორი-ცაა სკოლა, სასულიერო სასწავლებელი, საავადმყოფო. ის, როგორც ალლაჰი ბრძანებს, რვა კატეგორიის გაჭირვებულს უნდა მიეცეს. [238] ასეთ დაწესებულებებს უფლება არა აქვს მათზე მიცემული ზექათის გაჭირვებულთა, ძირითად აუცილებლობათა გარდა, სხვა რამეში გამოიყენონ. ამასთან ერთად, სასულიერო სასწავლებელში გაჭირვებულ მოსწავლეებს და ღმერთის სიწმინდის განჭვრეტის მიზნით მეცნიერების შემსწავლელი მოსწავლეებისათვის შეუძლიათ გამოიყენონ. გაჭირვებულთა მოძიება და ზექათის მათთვის, ძირითადი საჭიროებების უზრუნველსაყოფად მიცემა, ზექათის ხარისხის მსაზღვრელიცაა. ამიტომ იმ ორგანიზაციებმა, რომლებსაც ზექათი მიეცათ, ამ საკითხებს დიდი ყურადღება უნდა მიაქციონ. წინააღმდეგ შემთხვევაში, ამ ქმედებისათვის ღვთის წინაშე იქნებიან პასუხისმგებელნი.

ყურანში ის საკითხი, თუ ვის უნდა მიეცეს ზექათი, ასეა განმარტებული:

إِنَّمَا الصَّدَقَاتُ لِلْفُقَرَاء وَالْمَسَاكِينِ وَالْعَامِلِينَ عَلَيْهَا وَالْمُؤَلَّفَةِ قُلُوبُهُمْ
وَفِي الرِّقَابِ وَالْغَارِمِينَ وَفِي سَبِيلِ اللّٰهِ وَابْنِ السَّبِيلِ
فَرِيضَةً مِّنَ اللّٰهِ وَاللّٰهُ عَلِيمٌ حَكِيمٌ.

**„უეჭველად, მოწყალებანი სავალდებულოა ალლაჰისგან და განკუთვნილია: უპოვართათვის, ღატაკთათ-**

237. ჰეისემი, III, 62.
238. იხ. სურა თევბე, აიათი 60.





**ვის, ასევე იმათთვის, ვინც ამ საქმითაა დაკავებული, ვისი გულების მოგებაც შესაძლებელია, მონათათვის, ასევე ვინც ვალშია, ვინც ალლაჰის გზას ადგას და მგზავრთათვის. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“**[239]

ხოლო ისეთ იურიდიულ პირებზე, როგორიცაა ასოციაციები და ფონდები, ზექათი მხოლოდ იმ პირობით მიიცემა, რომ მათი მეშვეობით ეს თანხა აღნიშნული კატეგორიის ადამიანებამდე მიაღწევს. ამ საკითხს დიდი ყურადღება უნდა მიექცეს.

წმინდა შუამავალმა ზექათთან დაკავშირებული ბრძანების გარდმოვლენისთანავე მისი პირობები: ზექათი სად, რა რაოდენობით და რამდენი ქონების პატრონს უნდა გადაეხადა დააწერინა და საკუთარ მახვილზე ჩამოიკიდა. სიკვდილამდე ამ ნაწერს თან ატარებდა და იმის შესაბამისად მოქმედებდა. შემდეგ წმინდა აბუ ბაქრი და წმინდა ომარიც მის მსგავსად მოქმედებდნენ.

ზექათის არსში ბევრი ისეთი პიროვნული და საზოგადოებრივი სიბრძეა ჩადებული, რომლებიც აღმოფხვრის ქონებაზე შეყვარებულ მდიდართა მოსალოდნელ უსამართლობასა და აგრესიას, ღარიბთა გულების ბოღმითა და შურით ავსებას, იცავს სოციალურ თანასწორობას და ადამიანთა შორის ურთიერთსიყვარულს ნერგავს. ისლამურ სისტემაში ღარიბსა და მდიდარს შორის წონასწორობისა და ურთიერთსიყვარულის შენარჩუნების მხრივ „ზექათსა და მოწყალებას“ დიადი მნიშვნელობა აქვს.

„ზექათისა და მოწყალების“ არსიც იმაში მდგომარეობს, რომ ის ხელს უშლის კერძო საკუთრების უსაზღვროდ ზრდას და ამით გაჭირვებულთა უყურადღებოდ

239. სურა თევბე, აიათი 60.

მიტოვებას ან კიდევ, მათ შორის ბოღმისა და შურის წარმოქმნას. რადგანაც ის ადამიანი, რომელსაც თავისი სიმდიდრე სიამაყისა და განდიდების საგნად უქცევია, ფაქტიურად განწირულია. საზოგადოების ყველა წევრი, ღარიბიცა და მდიდარიც, სულიერი და მატერიალური თვალსაზრისით, ერთმანეთზეა დამოკიდებული.

უნდა ვიცოდეთ, რომ ქონება სინამდვილეში ალლაჰს ეკუთვნის. ადამიანის მიერ ქონების ფლობის დღევანდელი ფორმა კი „იჯარისთვის" დამახასიათებელი ქონების ფლობის წესს ჰგავს. მოკლედ, ალლაჰმა ადამიანებს ქონება დროებითი მართვის პირობით ჩააბარა და მისი განკარგვა გარკვეულ ღვთიურ წესებს დაუქვემდებარა. ქონება მფლობელის მიერ ამ წესების შესაბამისად უნდა იქნას გამოყენებული. წინააღმდეგ შემთხვევაში, ქონებას სულ თავისუფლად შეუძლია მედიდურობის, სიამაყის, უსამართლობისა და ბოროტების მორევში ჩაითრიოს ადამიანი და ვინც ამ მორევის მსხვერპლი გახდება, ქონების სიყვარული დააბრმავებს. ღმერთის მიერ ამქვეყნიურ წყალობათა შორის მხოლოდ შვილისა და ქონების „შფოთვის სათავედ" მოხსენიების მიზეზი იმაში მდგომარეობს, რომ მათ თან ახლავთ ადამიანის გულებში კერპად ქცევის საფრთხე. ასეთ უბედურებაში ჩავარდნილთა გასაფრთხილებლად ალლაჰი ბრძანებს:

وَالَّذِينَ يَكْنِزُونَ الذَّهَبَ وَالْفِضَّةَ وَلاَ يُنفِقُونَهَا فِي سَبِيلِ اللّهِ فَبَشِّرْهُم
بِعَذَابٍ أَلِيمٍ يَوْمَ يُحْمَى عَلَيْهَا فِي نَارِ جَهَنَّمَ فَتُكْوَى بِهَا جِبَاهُهُمْ
وَجُنوبُهُمْ وَظُهُورُهُمْ هَـذَا مَا كَنَزْتُمْ لأَنفُسِكُمْ فَذُوقُواْ مَا كُنتُمْ تَكْنِزُونَ





**„...და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე, მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი! იმ დღეს გაშანთებული იქნება ჯოჯოხეთის ცეცხლზე მათი ზედაპირი, გაახურებენ და დაიდაღება შუბლნი მათი, და ფერდნი მათნი, და ზურგნი მათნი: აი, ესაა, რაც მოაგროვეთ თქვენი სულისთვის. მაშ, იგემეთ ის, რასაც აგროვებდით!“**[240]

წმინდა შუამავალი ზექათის არ გადამხდელთა მწარე მომავალს შემდეგი სიტყვებით გვიხატავს:

*„ყოველ ოქროს და ვერცხლს, რომლისთვისაც ზექათი არაა გადახდილი, აბრად გადაადნობენ და ამით მის პატრონს გვერდებს, შუბლსა და ზურგს დაუდაღავენ. ეს აბრები როგორც კი გაცივდება, მაშინვე გააშანთებენ, რათა ტანჯვა მიადგეს მის მფლობელს. ეს ასე გაგრძელდება მანამ, სანამ ადამიანთა გასამართლება დასრულდება, როცა იქაური ერთი დღე აქაურ 50 000 წელს უდრის. საბოლოოდ კი ადამიანს ან სამოთხის გზას გაუყენებენ, ან კიდევ — ჯოჯოხეთისას.“*

თანამიმდევართა კითხვაზე, თუ რა ეშველებოდა აქლემებს, რომელბისთვისაც ზექათი არ იყო გადახდილი, წმინდა შუამავალმა ასე უპასუხა:

*— ყოველი აქლემის პატრონს, რომელსაც აქლემის წილი არ აქვს გადახდილი, ამ წილში შედის წყაროსთან შესვენებისას აქლემის მოწველა და რძის გაჭირვებულებისათვის მირთმევაც, განკითხვის დღეს ფართო და სწორი ზედაპირის მქონე ადგილას დააწვენენ. ის აქლემები, მათი აბსოლუტურად ყველა კოზაკითურთ, რიგრიგობით მას ფეხით გადაუვლიან და კბილებით დაჰკბენენ. ეს ასე გაგრძელდება მანამ, სანამ ადამიანთა გასამართლება*

240. სურა თევბე, აიათები 34-35.

*დასრულდება, როცა იქაური ერთი დღე აქაურ 50 000 წელს უდრის. საბოლოოდ კი ადამიანს ან სამოთხის გზას გაუყენებენ, ან კიდევ — ჯოჯოხეთისას“.*

წმინდა შუამავალმა მსგავსი პასუხები გასცა წვრილფეხა და მსხვილფეხა პირუტყვზე ზექათის შესახებ თანამიმდევართა დასმულ კითხვებსაც.[241]

დიდი ყურადღება უნდა მივაქციოთ ზექათისა და მოწყალებათა გაცემის თავაზიან და დახვეწილ ფორმასაც. თავი უნდა შევიკავოთ ამ მოწყალებების დამადლებითა და დაყვედრებით მიცემისაგან, ან კიდევ ამ მოწყალებათა უვარგისი ქონების ნაწილიდან გაცემისაგან. ასეთი ქმედება გაღებულ მოწყალებას წყალში ჩაგვიყრის. მიმცემი ისე უნდა აძლევდეს ღარიბს ზექათს, რომ ამით თვითონ გრძნობდეს თავს მადლიერად გაჭირვებულის მიმართ, რადგანაც ის ღარიბი მას სავალდებულო პასუხისმგებლობისაგან ათავისუფლებს. გაცემული მოწყალება კი, ამავე დროს, მას ავადმყოფობისა და უბედურებებისაგან იცავს. ღარიბ-ღატაკები და მარტოხელები მდიდრებისათვის დიდი წყალობაა, რადგან სამოთხის კარები უმწეოთა ვედრებით იხსნება.

იმასთან დაკავშირებით, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ სამოწყალოს მიცემისას, აიათებში ასეა ნაბრძანები:

الَّذِينَ يُنفِقُونَ أَمْوَالَهُمْ فِي سَبِيلِ اللّهِ ثُمَّ لاَ يُتْبِعُونَ مَا أَنفَقُواُ مَنّاً وَلاَ أَذًى لَّهُمْ أَجْرُهُمْ عِندَ رَبِّهِمْ وَلاَ خَوْفٌ عَلَيْهِمْ وَلاَ هُمْ يَحْزَنُونَ. قَوْلٌ مَّعْرُوفٌ وَمَغْفِرَةٌ خَيْرٌ مِّن صَدَقَةٍ يَتْبَعُهَا أَذًى وَاللّهُ غَنِيٌّ حَلِيمٌ . يَا أَيُّهَا

241. მუსლიმი, ზექათი, 24; ბუჰარი, ჯიჰადი, 48.





الَّذِينَ آمَنُواْ لاَ تُبْطِلُواْ صَدَقَاتِكُم بِالْمَنِّ وَالأذَى كَالَّذِي يُنفِقُ مَالَهُ
رِئَاء النَّاسِ وَلاَ يُؤْمِنُ بِاللّهِ وَالْيَوْمِ الآخِرِ

**„რომელნიც გაიღებენ თავიანთ ქონებას ალლაჰის გზაზე, შემდეგ კი რასაც გასცემენ უკან ყვედრებასა და დამცირებას არ მიაყოლებენ, მათი საზღაური თავიანთ ღმერთთანაა, მათ არც შიში ექნებათ და არც არასდროს დამწუხრდებიან.**

**კეთილი სიტყვა და მიტევება უკეთესია ისეთ მოწყალებაზე, რომელსაც თან ახლავს წყენა. და ალლაჰი ყოვლადმდიდარია, შემწყნარებელია.**

**ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაცემული მოწყალება ამაოდ არ ჰქმანთ დაყვედრებითა და დამცირებით; იმის მსგავსად, რომელიც ხალხის დასანახად გასცემს თავის ქონებას, და არ სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მდგომარეობა მისი იმ კლდეს ჰგავს, რომლის ზემოდან მიწაა, ღვართქაფი დაეცა მას და დარჩა სალი ქვა. ეგენი ვერაფერს განაგებენ რაც შეიძინეს, იქიდან. რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს ურწმუნოებს ჭეშმარიტ გზას..“**[242]

**ითიქაფი**

„ითიქაფის“ ლექსიკური მნიშვნელობა საკუთარი თავის სადმე ჩაკეტვა და ლოდინია, რომელიმე დადებით თუ უარყოფით, სულიერსა თუ მატერიალურ საქმეზე მთელი

242. სურა ბაყარა, აიათები 262-264.




ძალების მობილიზებაა. როგორც ტერმინი ღვთისმსახურებისა, ალლაჰთან დაახლოების მიზნით, მეჩეთში გარკვეული დროით განმარტოებას ნიშნავს. „ითიქაფისათვის“ დროის ხანგრძლივობა განსაზღვრული არა არის, ამიტომ ეს დრო ერთი საათითაც რომ შემოიფარგლებოდეს, მაინც „ილთიქაფად“ ჩაითვლება. ამას დამატებითი „ითიქაფი“ ეწოდება.

وَلاَ تُبَاشِرُوهُنَّ وَأَنتُمْ عَاكِفُونَ فِي الْمَسَاجِدِ

**„...როცა სამლოცველოებში ღვთისმსახურებად ხართ შემდგარი (ითიქაფის დროს) არ ეთანაეცხოვროთ მათ (ცოლებს). ესაა საზღვრები ალლაჰისა და არ მიუახლოვდეთ მათ...“**[243] ამ აიათით ირკვევა, რომ „ითიქაფის“ დროს აუცილებელია მარხვა და შესაბამისად მისი ვადა არ შეიძლება ერთ დღეზე ნაკლები იყოს. სწორედ ესაა სარწმუნოებით ნაბრძანები ძირითადი „ითიქაფი“. ამიტომაც ის ძირითადად რამაზნის თვეში მარხვისა და ღვთისმსახურებისათვის მეჩეთში დარჩენით ხორციელდებოდა. აქედან გამომდინარე, „ილთიქა-ფი“ მთელი ძალების ღვთისმსახურებისათვის მობილიზებაა, რომელიც დღისით მარხვითა და საღამოს მეჩეთში ღმერთზე ვედრებით ხორციელდება. რამაზნის უკანასკნელ 10 დღეს შესრულებული „ითიქაფი“ სუნნეთი მუექქედია (ე. ი. ისეთი სუნნეთი, რომელსაც წმინდა შუამავალი სისტემატიურად ასრულებდა და იშვიათად აცდენდა). იმ ადგილას, სადაც ეს სუნნეთი შესრულდება, იქაურ მუსლიმებს ეს პასუხისმგებლობა ეხსნებათ. შეპირებული „ითიქაფი“ კი ვაჯიბის ტოლფასია (სავალდებულოა). ღვთისმსახუ-

243. სურა ბაყარა, აიათი 187.





რების მიზნით „ითიქაფის“, რამაზნის გარდა სხვა დროს შესრულება, მადლია.

„ითიქაფის“ დროს მეჩეთიდან გასვლა მხოლოდ აუცილებელი მოთხოვნილებებისათვისაა ნებადართული. დანარჩენი მიზეზით გარეთ გამოსვლისაგან თავის შეკავებაა საჭირო.

წმინდა შუამავლის ცოლები „ილთიქაფს“ საკუთარ ოთახებში ასრულებდნენ. წმინდა შუამავალმა მეჩეთში მათთვის „ითიქაფის“ შესასრულებლად გაკეთებული ფარდები ჩამოახსნევინა. აქედან გამომდინარე, მიზანშეწონილია, რომ მუსლიმი ქალებისთვის „ითიქაფის“ შესასრულებლად მეჩეთის ფუნქცია საკუთარ სახლებში სპეციალურად საამისოდ გამოყოფილმა კუთხემ შეასრულოს. წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„როცა რამაზნის უკანასკნელი 10 დღე დადგებოდა, წმინ-და შუამავალი ღამეებს ფხიზლად ატარებდა. სახლეულობას გაგვაღვიძებდა, ღვთისმსახურებაში ჩაიძირებოდა და ცოლებ-თან კავშირს დღეებით წყვეტდა.“[244]

ისევ წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ყოველი რამაზნის უკანასკნელ 10 დღეს „ითიქაფში“ ატარებდა. სიცოცხლის უკანასკნელ წელს კი რამაზნის უკანასკნელი 20 დღე გაატარა „ილთიქაფში“. მისი სიკვდილის შემდეგ ეს სუნნეთი მისმა ცოლებმა გააგრძელეს.[245]

ქვემოთ მოთხრობილი ამბავი გვამცნობს, თუ რამდენად მნიშვნელოვანი და ღირსეული ღვთისმსახურებაა „ითიქაფი“ და ამავე დროს გვიჩვენებს, თუ რამდენად აუ-

244. ჰუჰარი, ფადლუ ლეილეთილ ქადრი, 5; მუსლიმი, „ითიქაფი“, 7.
245. ბუჰარი, „ითიქაფი“, 1, 17; მუსლიმი, „ითიქაფი“, 5.





ცილებელია პიროვნული და საზოგადოებრივი მოვალეობების შესასრულებლად სათანადო დროის გამოყოფა:

ერთ დღეს, როცა იბნ აბბასი „მესჯიდი ნებევში" „ითიქაფის" შესასრულებლად იმყოფებოდა, მას ერთი პიროვნება მიუახლოვდა, მიესალმა და გვერდით მიუჯდა.

— დაღლილი და სევდიანი მეჩვენებით, ძმაო! — უთხრა იბნ აბბასმა მოსულს.

— დიახ, — მიუგო მოსულმა, სევდით მაქვს გული სავსე, წმინდა შუამავლის ბიძაშვილო! ერთმა ადამიანმა ქონების სანაცვლოდ თავისუფლება მომანიჭა. ეს დღემდე ვალად მადევს კისერზე და ამ საფლავის პატრონის (წმინდა შუამავლის) გულისათვის ვამბობ, დღემდე ვერ გადამიხდია მისთვის ეს ვალი.

— გინდა მას შენს შესახებ ვესაუბრო? — ჰკითხა იბნ აბბასმა.

— როგორც გენებოთ. — მხრები აიჩეჩა მოსულმა. იბნ აბბასმა ფეხსაცმელები აიღო და მეჩეთიდან გავიდა.

დაგავიწყდა, რომ „ითიქაფში" იმყოფები? — მიაძახა მოსულმა.

არა, ჯერ კიდევ ახლად გარდაცვლილის, ამ საფლავში მწოლიარის (წმინდა შუამავლის), სიტყვებიდან ვიცი, რომ:

*„ვინც სარწმუნოებრივი ძმის საქმით დაინტერესდება და მოუგვარებს იმ საქმეს, ეს მისთვის „ითიქაფში" გატარებულ 10 წელზე უფრო ძვირფასია. ვინც ღმერთის კმაყოფილების მოპოვების მიზნით, ერთ დღეს „ითიქაფში" გაატარებს, ღმერთი მასა და ცეცხლს შორის 3 იმოდენა თხრილს გააჩენს, რომელთა შორისაც მანძილი ისე-*





*თივე დიდია, როგორც აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის.“*[246]

## დიდი ბედირის ბრძოლა

*(ჰიჯრის წელთაღრიცხვით მე-2 წლის რამაზნის თვის 17 / ახალი წელთაღრიცხვით 624 წლის 13 მარტი)*

ჰიჯრის მეორე წელს, ყურაიშთა 1000 აქლემისგან შემ-დგარი დიდი ქარავანი, რომელსაც დაახლოებით 50 000 დინარის ღირებულების საქონელი გადაჰქონდა, ბევრი მგზავრის თანხლებით დამასკოში გაზეს ბაზრობაზე გაემართა. ქარავანს თან კერპთაყვანისმცემელთა ოცდაათამდე დიდგვაროვანი ახლდა, მათ შორის იყო აბუ სუფიანი, მუჰამმედ იბნ ნევფელი და ამრ იბნ ასიც.

მათ იცოდნენ, რომ მუსლიმებისათვის ჰაჯობაზე ხელის შეშლის სანაცვლოდ მუსლიმები მექა-დამასკოს სავაჭრო გზას გადაუკეტავდნენ. ამიტომ დამასკოდან შეშინებული გავიდნენ. აბუ სუფიანმა ერთ-ერთი მექარავნე დამდამ იბნ ამრი 20 მისხალ ოქროდ დაიქირავა და თებუქიდან მექაში აფრინა.[247]

წმინდა შუამავლის დეიდამ, აქიდემ, დამდამის მექაში მისვლამდე სამი დღით ადრე სიზმარი ნახა, რამაც ძლიერ შეაშინა იგი.

— ძმაო, აბბას! ნახულმა სიზმარმა შემაძრწუნა. მეშინია, ტომს რამე უბედურება არ შეემთხვას. სიზმარი, რომელსაც ახლა გიამბობ, საიდუმლოდ შეინახე და ნურავის მოუყვები! — უთხრა ძმას.

246. ბეიჰაქი, შუაბულ მანი, III, 424-425.
247. იბნ ჰიშამი, II, 244; ვაქიდი, I, 27-28.





— რა გესიზმრა ასეთი, მომიყევი.

— აქლემზე ამხედრებული ერთი კაცი ებჰაში (მუჰასსაბსა და მექას შორის მდებარეობს) მოვიდა და სამჯერ ხმამაღლა დაიძახა: — „ჰეი, შენ, მუხანათო საზოგადოებავ! სამი დღის ვადაში ბრძოლისა და თქვენი განგმირვის ადგილას მოდითო!“ ვინც ის დაინახა, მის ირგვლივ მოიყარა თავი. შემდეგ ის უცხო კაცი „მესჯიდი ჰარემში“ შევიდა. ხალხიც მიჰყვა. ხალხით გარშემორტყმულმა ქააბას უკან იგივე სიტყვები სამჯერ გაიმეორა. შემდეგ აბუ ქუბეისის მთაზე ავიდა და იქაც ასე მოიქცა. იქიდან კი ერთი ლოდი დააგორა. ლოდი მთის ფერდობზე ჩამოგორდა და დაიფშვნა, მისი ნამსხვრევები კი მექას ყველა სახლსა და ყველა ადგილს მოედო, — დაასრულა აქიდემ სიზმრის თხრობა.

—ვფიცავ, ეს ძალზე მნიშვნელოვანი სიზმარია. მეტს ნურავის მოუყვები! — გააფრთხილა აბბასმა და დის სახლიდან გამოსულ აბბას მისი მეგობარი ველიდ იბნ უთბე შეხვდა, რომელსაც აქიდეს სიზმარი მოუყვა. თან სთხოვა, საიდუმლოდ შეენახა. ველიდმაც იგი მამამისს უამბო. ამგვარად ეს სიზმარი მთელ მექას მოედო და ყურაიშელთა კრებების თემად იქცა.

აბბასი გადმოგვცემს:

„აბდულმუტალიბის შვილნო! — მითხრა აბუ ჯეჰილმა, — თქვენი ქალები როდისღა გაშუამავალდნენ?! კაცების შუამავლობას აღარ დასჯერდით და თქვენმა ქალებმაც დაიწყეს შუამავლობა?! აქიდეს ვითომც სიზმარში უნახავს ვიღაც კაცი, რომელიც იძახდა: „სამი დღის ვადაში თქვენი განგმირვის ადგილას მიდითო“. სამ დღეს დაველოდებით. თუ მისი სიტყვა მართალია, გამოჩნდება. ხოლო თუ დროის ამ მონაკვეთში მისი სიტყვები არ გა-





მართლდა, ფერმანებით არაბთა შორის ხმას გავავრცელებთ, რომ თქვენი ქალები ყველაზე ჭორიკანა, მატყუარა ქალები არიან არაბთა შორის.

ვუთხარი, რომ ეს აბსურდია, რისი თქმაც ჩემთვის ყველაზე მძიმე იყო. აქიდეს მიერ სიზმრის ნახვის მესამე დღეს ბრაზმორეულმა და გულმოსულმა „მესჯიდი ჰარემში“ შევაბიჯე. მათთვის მათ მიერ ადრე ნალაპარაკევი ზოგიერთი რამ უნდა შემეხსენებინა და აბუ ჯეჰილს წავკიდებოდი. როგორც კი „მესჯიდი ჰარემში“ შევედი, ის სეჰმის შვილების კარიდან გარეთ გავარდა. გამიკვირდა. ალბათ, იგრძნო, რომ მისთვის შეურაცხყოფა უნდა მიმეყენებინა და ამიტომაც ეშინია და გამირბის გავიფიქრე ჩემთვის. თუმცა არა, მას დამდამის ხმა გაეგონა. უცებ რას ვხედავ: დამდამი, რომელსაც აქლემზე უნაგირი პირუკუ შემოეტრიალებინა და პერანგი ერთიანად შემოხეოდა ტანზე, მექას შუაგულში მთელი ხმით გაჰკიოდა:

„ყურაიშებო! ქარავანი! ქარავანი! მუჰამმედი და მისი თანამზრახველნი იმ ქონებას დაესხნენ თავს, რომელიც აბუ სუფიანს მოჰქონდა. არა მგონია, მათ მიუსწროთ. მიშველეთ! მიშველეთო!“

ამ ამბავმა ორივე იმ დღეს ერთიმეორეზე წაკიდებისაგან გვიხსნა.[248]

ყურაიშები სასწრაფოდ ბრძოლის სამზადისს შეუდგნენ, რასაც სულ რაღაც სამიოდე დღე მოანდომეს. უიარაღოთათვის იარაღი შეიძინეს. მდიდრები შეძლებისდაგვარად ღარიბებს დაეხმარნენ.

— ვისაც აქლემი უნდა, აი აქლემი! ვისაც საგზალი უნდა, აი საგზალი! ყველანი საომრად წადით! ამას ნურავინ აარიდებს თავს. თუ მუჰამმედმა ჩვენი ქარავანი

248. იბნ ჰიშამი, II, 244-247; ვაქიდი, I, 29-31.

იგდო ხელთ, დარწმუნებული იყავით, რომ ის ამ სიმდიდრის გამოყენებით აქეთ დაგვესხმის თავს და მექასაც აიღებს! — გაჰკიოდნენ სუჰეილ იბნ ამრი, ზემა იბნ ესვედი და სხვა ყურაიში დიდგვაროვნები.

ყველა მამაკაცი საომრად მოემზადა. ვინც რაღაც მიზეზით ვერ მიდიოდა, თავის მაგივრად სხვას ქირაობდა საომრად. როცა აბუ ჯეჰილმა სალაშქროდ აქლემებზე შეჯდომის ბრძანება გასცა, უმეიე იბნ ჰალეფმა მექადან გასვლა არ ისურვა. ამ დაუნდობელი კერპთაყვანისმცემლის ყურამდე წმინდა შუამავლის სიტყვა მისულიყო, რომ მას მუსლიმები არ დაინდობდნენ.

— ვფიცავ, მუჰამმედი არასდროს ცრუობს! — განაცხადა სიკვდილის შიშით შეპყრობილმა.

აბუ ჯეჰილი მას მანამ არწმუნებდა, სანამ საომრად წასვლაზე არ დაიყოლია.



— რას აკეთებთ? — ჰკითხა უთბე იბნ რებიასა და მის ძმას, შეიბას, მათმა მონამ, ადდასმა, როცა ისინი საჭურველის ასხმას შეუდგნენ.

— გახსოვს, ტაიფში, ჩვენს ვენახში შენ რომ ერთ პიროვნებას ყურძენი მიართვი? — ჰკითხეს ადასს.

— დიახ, მახსოვს.

— სწორედ იმ პიროვნებას უნდა შევებათ.

ბატონების ამ სიტყვების გაგონებაზე მონა მუდარითა და ქვითინით მათ ფეხებში ჩაუვარდა:

— ნუ წახვალთ! ის ნამდვილად შუამავალია! ის ადგილი, სადაც თქვენ მიდიხართ, თქვენი დამარცხებისა და დაღუპვის ადგილია!





უთბემ და შეიბამ მონის ხვეწნა-მუდარას ყური არ უგდეს და საომრად წავიდნენ.



კერპთაყვანისმცემელთა ლაშქარი 950-1000 მეომარს ითვლიდა. მათ შორის ორასამდე მეომარი ცხენებზე, ხოლო, 700 კი — აქლემებზე იყო ამხედრებული, უმრავლესობას აბჯარი ესხა. ყურაიშთა ყველა დიდებულს აქ მოეყარა თავი. თან მომღერალი მოახლე ქალებიც წამოეყვანათ. დაფდაფებითა და მუსლიმების გამკილავი ლექსების სიმღერით მიდიოდნენ საომრად.[249]

ჰიჯრის მეორე წლის, რამაზნის თვის 12 რიცხვი იდგა. წმინდა შუამავალმა თავის რწმუნებულად მედინაში აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმი დატოვა და თვითონ 313 მეომრის თანხლებით ქალაქიდან გავიდა. მათგან 64 მუჰაჯირი, დანარჩენი კი ანსარი იყო. სამი ცხენზე იყო ამხედრებული, 70 — აქლემზე, სხვები კი ქვეითად მიდიოდნენ.[250] წმინდა შუამავალმა მედინადან ერთი მილით დაშორებულ ბუიუტუს-სუქიაში ჩააყენა მუჯაჰიდები. არასრულწლოვანებს უკან გაბრუნება უბრძანა. სად იბნ ები ვაქქასი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავლის მიერ არასრულწლოვანების უკან გაბრუნებამდე, ცოტათი ადრე, დავინახე, რომ ჩემი ძმა უმაირი დამალვას ცდილობდა.

— რა მოგივიდა? — ვკითხე.

— მეშინია, წმინდა შუამავალმა არასრულწლოვანად არ ჩამთვალოს და უკან არ გამაბრუნოს. მე ძალიან მინდა ამ ბრძოლაში მივიღო მონაწილეობა და იმედი მაქვს,

249. ვაქიდი, I, 31-39; ბუჰარი, მენაქიბი, 25; იბნ ქესირი, ბიდაიე, III, 294-295.
250. ვაქიდი, I, 31-39; იბნ ჰისამი, II, 250-251; იბნ სადი, II, 12.

რომ ღმერთი წმინდა და გმირულ სიკვდილს (შეჰიდობას) მარგუნებს წილად, — მითხრა მან. მართლაც, როცა ჩემი ძმა შუამავალს წარუდგინეს, მან იგი არასრულწლოვანად ჩათვალა.

— დაბრუნდი! — უბრძანა მას. უმეირი ატირდა. ამან შუამავალს გული მოულბო და ნება დართო, ჩვენთან ერთად წამოსულიყო. რადგანაც ის ჯერ კიდევ პატარა იყო, მე ვუკეთებდი მახვილს წელზე. ბედირის ბრძოლაში 16 წლის ასაკში დაიღუპა“.[251]

წმინდა შუამავალი ჯართან ერთად გზას გაუდგა. აქლემების სიმცირის გამო, თითო აქლემზე რიგ-რიგობით 3-3 კაცი ჯდებოდა. წმინდა ალისთან და აბუ ლუბაბესთან ერთად მორიგეობით ჯდებოდა თავის აქლემზე წმინდა შუამავალიც. როცა ქვეითად სვლის ჯერი წმინდა შუამავალზე მიდგა, მეგობრებმა მას სთხოვეს, აქლემზე დარჩენილიყო და ნება მიეცა, მის ნაცვლადაც მათ ევლოთ ქვეითად, მაგრამ შუამავალმა ეს წინადადება უარყო:

*— თქვენ ჩემზე მეტად ამტანი არ ხართ. გარდა ამისა, მადლის მოგების საკითხში თქვენგან როდი განვსხვავდები,* — უპასუხა მათ.[252]

წმინდა შუამავლის ეს საქციელი გვიჩვენებს, თუ რამდე-ნად ძლიერ უყვარდა მას ღმერთი და რამდენად სწყუროდა მასთან კიდევ უფრო დაახლოება. გარდა ამისა, მან ამ ქმედებით ყველას აჩვენა, რომ სამართალს, კანონს ყველა ადამიანი თანაბრად და მთელი სერიოზულობით უნდა დამორჩილებოდა.

251. ვაქიდი, I, 12; იბნ სადი, III, 149-150.
252. იბნ სადი, II, 21; აჰმედი, I, 422.





გარკვეული დროის შემდეგ წმინდა შუამავალმა აბუ ლუბაბე მედინაში თავის წარმომადგენლად გაგზავნა.[253]

წმინდა შუამავალმა, რომელიც ალლაჰის გარდა სხვა თავშესაფარს არ სცნობდა, როცა შენიშნა, რომ ბედირისაკენ მიმავალი მისი თანამიმდევრები სუსტად გამოიყურებოდნენ, ვეღარ მოითმინა და ღმერთს ასე შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ესენი ქვეითად არიან. შენ მიეცი მათ საჯდომი პირუტყვი. ჩემო ალლაჰო! ესენი შიშვლები არიან. შენ შემოსე ისინი ტანისამოსით! ჩემო ალლაჰო! ესენი მშივრები არიან. შენ დააპურე ისინი!“*

ღმერთმა წმინდა შუამავალის ეს ვედრება შეისმინა: ბედირის ძლევამოსილი გამარჯვების შემდეგ ყოველი მუსლიმი სახლში ერთი ან ორი აქლემით, ჩაცმული და დაპურებული დაბრუნდა.[254]

რადგანაც ეს რთული დღეები რამაზნის თვეს დაემთხვა, წმინდა შუამავალმა მეომრებს რამაზნის გატეხვა უბრძანა, რამეთუ ბრძოლაში ფიზიკური ძალა აუცილებელი იყო. ამ ბრძოლის მონაწილე არც ერთ მუსლიმს მარხვის ეს გამოტოვებული დღეები აღარ აუნაზღაურებია.

ისლამის ეს პირველი ლაშქარი ბედირისაკენ დაიძრა. აქიქის ველს რომ მიაღწია, იქ ლაშქარს ბრძოლაში მონაწილეობის სურვილითა და ნადავლის მიღების მიზნით ჰუბეიბ იბნ იესაფი და ქაის იბნ მუჰარრისი შეუერთდნენ.

— თქვენ მედინადან წამოხვედით ჩვენთან ერთად? — ჰკითხა წმინდა შუამავალმა მათგან ჰუბეიბს.

253. იბნ ჰიშამი, II, 251.
254. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 145/2747.

— არა. — მიუგო მან, — შენ ჩვენი დის შვილი და მეზობელი ხარ. ჩვენ ჩვენს ხალხთან ერთად ნადავლის მიღების მიზნით შემოგიერთდით.

*— შენ ალლაჰის ერთობა და მისი შუამავალი გწამს? — ჰკითხა მას შუამავალმა.*

— არა!

*— თუ ასეა, უკან დაბრუნდი! ჩვენ კერპთაყვანისმცემელის დახმარება არ გვჭირდება.*

— ჩემს ხალხს კარგად უწყის თუ რამდენად კარგი მებრძოლი და მტერზე თავზარის დამცემი ლომგული ვარ. რა მოხდება, შენთან ერთად რომ ვიომო, მიუხედავად იმისა, რომ მუსლიმი არ ვარ?

*— არა, შენ ჯერ ისლამი მიიღე და შემდეგ იომე!* — მოუჭრა წმინდა შუამავალმა მტკიცედ და გზა განაგრძო.

ცოტა ხნის შემდეგ ჰუბეიბი ისევ მივიდა და იგივე თხოვნა გაუმეორა, მაგრამ იგივე პასუხი მიიღო. ამან იგი ძალიან გააკვირვა, რადგანაც, მიუხედავად იმისა, რომ ის არაბთა შორის შესანიშნავი მეომრის სახელით სარგებლობდა, შუამავალმა მას ლაშქარზე შეერთების ნება არ დართო იმ მიზეზით, რომ კერპთაყვანისმცემელი იყო. მრავალრიცხოვან მტერთან შესაბმელად ასეთი მცირე ლაშქრით მიმავალი წმინდა შუამავლის ასეთმა საქციელმა ჰუბეიბზე დიდი ზეგავლენა მოახდინა. გულის სიღრმეში ჩაიძირა და მანამდე მისთვის სრულიად უცხო სამყაროს ჭეშმარიტების შუქი აღმოაჩინა. ისევ წმინდა შუამავალთან მივიდა. ამჯერად მისი წინადადება წინასაგან განსხვავდებოდა. როცა წმინდა შუამავალმა მას ისევ *„ალლაჰი და მისი შუამავალი ირწმუნეო?“*— ჰკითხა, „დიახ, წმინდა შუამავალო!“ — უპასუხა მან აღტაცებით.





ამან წმინდა შუამავალი ძალზე გაახარა.

*— ახლა კი, როგორც გენებოს, ისე მოიქეცი, — უთხრა მას.*[255]

ეს ამბავი რწმენის ხარისხის მაჩვენებელია იმ მხრივ, რომ სამართლიანი მიზნის განსახორციელებლად არასამართლიანი მეთოდის გამოყენება მიუღებელია. ადამიანი რაიმე საქმეზე საჭირო ზომების მიღების დროს ღმერთს უნდა მიენდოს. სწორედ ამ მიზეზით არ მიიღო წმინდა შუამავალმა ჰუბეიბე გამუსლიმებამდე და ამით საუკეთესო მაგალითი აჩვენა მორწმუნეებს. ის ხომ ყველა საქმეში მხოლოდ ღმერთს ენდობოდა, ყველაფერს მხოლოდ მისი კმაყოფილებისათვის აკეთებდა; იცოდა და სხვასაც აცნობდა, რომ ყოველი სიკეთის შემოქმედი მხოლოდ ღმერთია. ამ ქმედებით წმინდა შუამავალმა აიათში, —

حَسْبُنَا اللّٰهُ وَنِعْمَ الْوَكِيلُ

**„ალლაჰი კმარა ჩვენთვის, და რა დიდებული მფარველია იგი“**[256] —გამოხატული მორჩილების საუკეთესო მაგალითი აჩვენა.



ჰუზეიფე გადმოგვცემს:

„მამასთან ერთად მივდიოდი. ყურაიშმა ურწმუნოებმა შეგვიპყრეს.

— თქვენ, უეჭველად, მუჰამმედთან შესაერთებლად მიდიხართ? — გვკითხეს.

255. მუსლიმი, ჯიჰადი, 150; თირმიზი, სიერი 10/1558; ვაქიდი, I, 47; იბნ სადი, III, 535.

256. სურა ალი იმრანი, აიათი 173.





— სცდებით, მედინაში სხვა საქმეზე მივდივართ, — ვუპასუხეთ ჩვენ. ალლაჰის სახელზე პირობა დაგვადებინეს, რომ შუამავალს არ შევუერთდებოდით. როცა მედინაში ჩავედით, სიტუაცია წმინდა შუამავალს ავუხსენით.

— წადით! სიტყვას არ გაგატეხინებ და ღმერთს შველას შევთხოვ. — გვითხრა მან.

სწორედ ამ მიზეზით არ მიმიღია ბედირის ბრძოლაში მონაწილეობა.“[257]

ეს წმინდა შუამავლის აღთქმულისადმი ერთგულების მაჩვენებელი საუკეთესო მაგალითია, რომელიც ასეთ მძიმე ვითარებაშიც კი მოერიდა მიცემული პირობის დარღვევას.



ბედირის ბრძოლაში მონაწლეობის სურვილი ზოგიერთმა მანდილოსანმაც გამოთქვა. მათ შორის ერთ-ერთმა, უმმუ ვარიქამ, წინდა შუამავალს თხოვნით მიმართა:

— ალლაჰის შუამავალო! თუ ნებას დამრთავთ, დაჭრილებს მოვუვლი და ვიზრუნებ მათზე. იქნებ, ღმერთმა მოწამეობრივი სიკვდილი მარგუნოს წილად.

— შენ სახლში დარჩი და ყურანი იკითხე. ღმერთი, უჭველად, გარგუნებს მოწამეობრივ სიკვდილს. — მიუგო წმინდა შუამავალმა. ამის შემდეგ უმმუ ვარაქას თანამიმდევართა შორის ქალი შეჰიდი დაერქვა. მას დიდი სურვილი ჰქონდა, მოწამეობრივი სიკვდილისა. ბოლოს საწადელი აიხდინა: წმინდა ომარის ხალიფობისას საკუთარმა მოსამსახურეებმა ბარხატის ფარდით გაგუდეს.

257. მუსლიმი, ჯიჰადი, 98.





— წმინდა შუამავალს სწორად უწინასწარმეტყველებია, — თქვა წმინდა ომარმა, როცა ეს ამბავი გაიგო, მკვლელები აპოვნინა და დასაჯა.[258]



აბუ სუფიანმა, როცა გაიგო, რომ მუსლიმებმა გეზი ბედირისაკენ აიღეს, ქარავანს მიმართულება შეუცვალა, ბედირი მარცხნივ მოიტოვა და სწრაფი სვლით სანაპიროსაკენ გასწია. როცა ქარავანი სამშვიდობოს გაიყვანა, ლაშქართან შიკრიკი აფრინა და შეუთვალა:

— თქვენ თქვენი ქარავანის, ხალხისა და ქონების გადასარჩენად წამოხვედით ლაშქრად. აი, ღმერთმა გადაარჩინა ისინი. ახლა შეგიძლიათ, უკან დაბრუნდეთ!

აბუ სუფიანის ამ შემონათვალზე, აჰნეს იბნ საქირის რჩევით, ქუჰრეს შვილები და ადი იბნ ქაბის შვილები უკან გაბრუნდნენ.

— ბედირში მისვლამდე უკან დაბრუნება არ იქნება. იქ სამი დღით დავბანაკდებით. აქლემებს დავკლავთ, ვჭამთ-ვსვამთ და ვიმხიარულებთ, ქალებს ვამღერებთ და ვაცეკვებთ. ირგვლივ მაცხოვრებელი არაბები ჩვენს ხმას გაიგონებენ და დღეის შემდეგ ჩვენი შიში ექნებათ, — განაცხადა აბუ ჯეჰილმა.

„ვაიმე, უბედურო ჩემო თავო! — თქვა აბუ სუფიანმა, როცა გაიგო, რომ ყურაიშთა ჯარი უკან არ დაბრუნდა. ამ საქმეში ნამდვილად ამრ იბნ ჰიშამის (აბუ ჯეჰილის) ხელი ურევია. უკან დაბრუნება იმიტომ არ ისურვა, რომ ხალხზე ბატონობა უყვარს. ეს ზღვარგადასულობაა.

258. აბუ დავუდი, სალათი, 61/591; იბნ ჰაჯერი, ისაბე, IV, 505.





ზღვარგადასულობა კი უსიამოვნებისა და უბედურების საფუძველია“.[259]

წმინდა შუამავალი განუწყვეტლივ ადევნებდა თვალყურს პოლიტიკურ ვითარებას. ბოლო მოვლენების გაანალიზების შემდეგ დაასკვნა, რომ სამკვდრო-სასიცოცხლო ბრძოლა გარდაუვალი იყო.

„თქვენი აზრით, რომელი სვლა უფრო შესაფერისია, ყურაიშთა ქარავანზე დადევნება, თუ მათ ჯართან შებმა?“ — ჰკითხა წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს.

მუჰაჯირების სახელით წმინდა ომარმა და აბუ ბაქრმა განაცხადეს, რომ მზად იყვნენ მტრის ლაშქარს შებმოდნენ.

წმინდა შუამავალმა ანსარების აზრიც იკითხა. ანსარების სახელით მიქდად იბნ ესვედმა თქვა:

— წმინდა შუამავალო! ჩვენ იუდეველების მსგავსად **„...წადით და იომეთ შენ და შენმა ღმერთმა. ..“**[260] არ გეტყვით. ჩვენ შენზე აქაბეში მოცემული სიტყვის ერთგული ვრჩებით. ამდენად ყოველ წუთს მზად ვართ, სისხლის უკანასკნელ წვეთამდე ვებრძოლოთ მტერს![261]

მიქდადის შემდეგ სად იბნ მუაზი წამოდგა ფეხზე:

— წმინდა შუამავალო! ჩვენ გვწამს შენი. ვაღიარებთ, რომ შენს მიერ მოტანილი ყურანი ჭეშმარიტია. როგორც თქვენ ისურვებთ, ისე მოვიქცეთ! ზღვაშიც რომ გადაეშ-

259. ვაქიდი, I, 43-45; იბნ ჰიშამი, II, 258.
260. სურა მაიდე, აიათი 24.
261. ბუჰარი, მეგაზი, 4; თეფსირი, 5/4.
იბნ მესუდი ასე გადმოგვცემს:
„მიქდად იბნ ესვედის ისეთი კატეგორიული გამოსვლა მოვისმინე, რომ ასეთი სიტყვის წარმოთქმა უფრო დიდი (მადლის მხრივ) ბედნიერებაა ჩემთვის, ვიდრე მისი ტოლფასი სხვა რომელიმე ძვირფასი სიტყვა...“ (ბუჰარი, მეგაზი, 4; ტეფსირი, 5/4)





ვათ, თან მოგყვებით. ანსართაგან არც ერთი კაცი უკან არ დაიხევს!

ასეთმა ერთგულებამ წმინდა შუამავალს სახე გაუბრწყინა. მათ საკეთილდღეოდ ღმერთს შეევედრა და ბრძანა:

*„თუ ასეა, მაშ ვიაროთ ალლაჰის წყალობით. გახარებ, რომ ალლაჰმა ორი რაზმიდან ერთ-ერთი შეგპირდათ.*[262] *ვფიცავ, მე თითქმის ვხედავ ყურაიშთაგან რომელი სად განიგმირება...“*[263]

როცა ისლამის ლაშქარმა ბედირს მიაღწია, კერპთაყვანისმცემელთა ლაშქარი იქ უკვე მისულიყო და ქვიშის ერთ-ერთი გორაკის უკან, იელიელის ველის მედინადან ყველაზე შორეულ კუთხეში დაბანაკებულიყო. ჭები კი აღნიშნული ველის მოპირდაპირედ, მედინასთან ყველაზე ახლოს მდებარეობდა.[264]

როცა ბედირის ყველაზე ახლო წყაროსთან მივიდნენ, წმინდა შუამავალმა ანსარებთან ბჭობა გამართა იმასთან დაკავშირებით, თუ სად დაბანაკებულიყვნენ.

ჰუბაბ იბნ მუნზირმა თქვა:

— წმინდა შუამავალო! ეს დასაბანაკებლად შეუსაბამო ადგილია. იმ წყალთან მივიდეთ, რომელიც ყურაიშებთან ყველაზე ახლოს მდებარეობს და იქ გავჩერდეთ. იმ ჭის უკან არსებული ყველა ჭა ამოვავსოთ. იმ წყლის თავზე კი აუზი მოვაწყოთ და შიგ წყალი დავაგუბოთ.

წმინდა შუამავალმა მისი რჩევა მოიწონა.[265]

262. სურა „ენფალის“ მე-7 აიათში გადმოცემული ორი რაზმიდან ერთ-ერთი ყურაიშები არიან. ე. ი. მათი დამარცხება და დატყვევებაა; მეორე კი დამასკოდან მომავალი ყურაიშთა ქარავანია.
263. მუსიმი, ჯიჰადი, 83; ვაქიდი, I 48-49; იბნ ჰიშამი, II, 253-254.
264. იბნ ჰიშამი, II 259.
265. ბედირის მკვიდრთა გადმოცემით, ბედირში არსებული ქვიშის ყველა

კერპთაყვანისმცემელთა ერთი ჯგუფი, მათ შორის ჰაქიმ იბნ ჰიზამი, მუსლიმების აუზისაკენ წყლის დასალევად წავიდნენ. მუსლიმები კი მათ წყალთან მიშვებას არ აპირებდნენ.

— *„მიუშვით, დალიონ!“* ბრძანა წმინდა შუამავალმა. დალიეს. მათგან ყველა ბედირის ბრძოლაში დაეცა, გარდა ჰაქიმისა. ჰაქიმი შემდგომში გამუსლიმდა. ის საჭიროების შემთხვევაში ყოველთვის ასე იფიცებოდა:

— ვფიცავ ალლაჰის სახელს, რომელმაც ბედირში დაღუპვას გადამარჩინა და რწმენის წყალობა მარგუნა წილად.[266]

იმ ადამიანებზე წყლის დალევინებით, რომლებსაც მცირე ხნის შემდეგ სამკვდრო-სასიცოცხლოდ უნდა შებმოდნენ, წმინდა შუამავალმა მაღალი ჰუმანურობისა და რწმენის უმაღლესი ხარისხი გვიჩვენა, რაც ჩვენთვის საუკეთესო გაკვეთილია. ასეთმა ჰუმანურმა ქცევებმა ბევრს ქვასავით გული მოულბო და რწმენის კარი გაუხსნა.



— წმინდა შუამავალო, შენთვის ჩარდახს მოვაწყობთ. სამგზავრო პირუტყვიც აქვე გეყოლებათ. ჩვენ მტერს შევებმებით. თუ ალლაჰმა გაგვამარჯვებინა, ხომ კარგი, თუ არა და ამ ცხენით ჩვენს უკან დატოვებულ ძმებამდე მიაღწევ, როელთაც ჩვენზე არანაკლებ უყვარხარ. მათ შენი საბრძოლველად წამოსვლის ამბავი რომ სცოდნოდათ, აუცილებლად შენს გვერდით იქნებოდნენ. ღმერთი

გორაკი 5-10 წელიწადში ერთხელ ქარის მეშვეობით ადგილს იცვლის. გამონაკლისი მხოლოდ ის გორაკია, რომელზეც წმინდა შუამავალი დაბანაკდა ბედირის ბრძოლის წინ. ეს გორაკი მას შემდეგ მყარად დგას და ადგილს არ იცვლის. იბნ ჰიშამი, II, 259-260; იბნ სადი, II, 15.

266. იბნ ჰიშამი, II, 261.





შენ დაგიცავს. ისინი შენი ერთგულები არიან და შენთან ერთად იბრძოლებენ ალლაჰის გზაზე, — ურჩია სად იბნ მუაზმა წმინდა შუამავალს, როცა ისლამის ლაშქარი დაბანაკდა.

წმინდა შუამავალმა ამ სიტყვებისათვის იგი შეაქო და ღმერთს მისი კეთილდღეობა შეევედრა. სადი მახვილით ხელში საგანგებოდ დადგმული ჩარდახის კარებში დადგა მცველად.[267]

წმინდა შუამავალმა უკანასკნელად ყურაიშელებს წმინდა ომარი გაუგზავნა და შეუთვალა:

*„უკან გაბრუნდით. ჩემთვის სხვასთან შებმა უფრო სასურველი იქნება, ვიდრე თქვენთან.“*

„ეს პატიოსნური საქციელია. დაეთანხმეთ. ვფიცავ, ამის შემდგომ თქვენ ლმობიერად მოპყრობას აღარ იმსახურებთ,“ — ურჩია ყურაიშებს ჰაქიმ ბინ ჰიზამმაც.

„რადგანაც ალლაჰმა[268] ამის საშუალება მოგვცა, ვფიცავ, მათი სისხლის დაუღვრელად უკან არ დავბრუნდებით. ისინი ისე უნდა დავსაჯოთ, რომ დღეის შემდეგ ველარც მზვერავი გამოგზავნონ და ველარც ჩვენს ქარავნებს მოუჭრან გზა!“ — კატეგორიულად განაცხადა აბუ ჯეჰილმა.

267. იბნ ჰიშამი, II, 260; ვაქიდი, I, 49.
268. ისლამის წინა პერიოდში არაბები ალლაჰის არსებობას აღიარებდნენ. თუმცა ალლაჰის გვერდით სხვა ღმერთების არსებობაც სწამდათ, რითაც ფაქტობრივად უარყოფდნენ ერთღმერთიანობას. ისინი ალლაჰის სახელსაც ახსენებდნენ და მის სადიდებელ სიტყვებსაც წარმოსთქვამდნენ, როგორც ეს ამ მაგალითშია. მათი მრავალღმერთიანობის მიზეზი იმაში მდგომარეობდა, რომ ალლაჰთან დაახლოებისა და მისი კმაყოფილების მოპოვების ან საკუთარი ღირსების ამაღლების სწრაფვით მათ ყოველგვარ ზღვარს გადააჭარბეს და კერპებს დაუწყეს თაყვანისცემა (იხ. ანქებუთი, 61; ზუმრი, 3).

ყურაიშებმა უმეირ იბნ ვეჰბი და მის მხედართაგან აბუ უსამე მუსლიმთა ლაშქრის დასაზვერავად გააგზავნეს, რომლებმაც ასეთი ამბავი მოიტანეს:

— ვფიცავთ, ვერც დიდი და პატარა აქლემები შევნიშნეთ, ვერც — ცხენები, ვერც — მრავალრიცხოვანი ლაშქარი და ვერც — განსაკუთრებული სამზადისი! თუმცა იქ ისეთი ხალხი ვნახეთ, რომ ისინი ოჯახებში დაბრუნებას კი არ ესწრაფვიან, არამედ — სიკვდილს. თავდასაცავად მახვილის გარდა არც თავშესაფარი გააჩნიათ და არც სხვა რამ.[269]

წმინდა ომარი კი გადმოგვცემს:

„წინდა შუამავალმა ბედირის ბრძოლის წინა ღამეს თქავა: „ღმერთის ნებით, ეს ადგილი ამისა და ამის განგმირვის ადგილი იქნებაო“ და თან კერპთაყვანისმცემელ დიდებულების დალუპვის ადგილები სათითაოდ გვაჩვენა. ვფიცავ ალლაჰს, რომ ყველა მათგანი შუამავლის მიერ მონიშნულ წერტილებში დაეცა. შემდეგ კი ერთ-ერთ ჭაში ერთიმეორეზე მიყოლებით იქნენ დამარხულები“.[270]

ბედირში მუსლიმების ბანაკის ადგილი ქვიშნარი იყო, რის გამოც სიარული ჭირდა. გარდა ამისა, წყლის პრობლემამაც იჩინა თავი. აბდესისა და მთლიანი ტანის რიტუალური განბანვისათვის წყალი ძნელად იშოვებოდა. ეშმაკი ამ მიზეზებთან ერთად მტრის რიცხობრივი და შეიარაღების უპირატესობის გამოყენებით მუსლიმების გულებში შიშისა და ძრწოლის ჩანერგვას ცდილობდა.

იმ ღამეს, ალლაჰის წყალობით, გაწვიმდა. ხეობებიდან ნიაღვარივით წამოვიდა წვიმის წყალი. მუსლიმებმა ჭურჭელიც გაავსეს, აბდესიც აიღეს, რიტუალურადაც განიბანეს და წყალი პირუტყვსაც დაალევინეს. წვიმამ

269. ვაქიდი, I, 62.
270. მუსლიმი, ჯენნეთი 76, ჯიჰადი 83.





ჰაერი მტვრისაგან გაწმინდა და ნიადაგი გაამკვრივა. ყურაიში კერპთაყვანისმცემლები კი წვიმისგან ადგილიდანაც ვერ იძვროდნენ. გარდა ამისა, ალლაჰმა მუსლიმებს დამამშვიდებელი და განსატვირთველი ძილიც უწყალობა.[271] ალლაჰი ამასთან დაკავშირებით ბრძანებს:

إِذْ يُغَشِّيكُمُ النُّعَاسَ أَمَنَةً مِّنْهُ وَيُنَزِّلُ عَلَيْكُم مِّنَ السَّمَاءِ مَاءِ لِّيُطَهِّرَكُم بِهِ وَيُذْهِبَ عَنكُمْ رِجْزَ الشَّيْطَانِ وَلِيَرْبِطَ عَلَى قُلُوبِكُمْ وَيُثَبِّتَ بِهِ الأَقْدَامَ.

**„აკი, მან თვლემა მოგგვარათ სიმშვიდედ და მოგივლინათ ზეციდან წყალი, რომ თქვენ განეწმინდეთ მისით და მოგეცილებინათ ეშმაკისეული სიბილწე, რომ მიეჯაჭვა თქვენი გულები და გაგიმაგრა ამით ფეხნი თქვენი“**[272]

წმინდა შუამავალმა მთელი ღამე ლოცვასა და ალლაჰზე ვედრებაში გაატარა. ამასთან დაკავშირებით წმინდა ალი ამბობს:

„კარგად ვიცი, ბედირის ბრძოლის წინა ღამეს ყველას ჩაგვეძინა, გარდა წმინდა შუამავლისა. მან მთელი ღამე ერთი ხის ქვეშ ნამაზის ლოცვასა და ტირილში გაატარა“.[273]

როცა ალიონი მოახლოვდა, წმინდა შუამავალმა მძინარე მუსლიმებს **„ალლაჰის მსახურნო, ნამაზიო!“** შეუ-

271. თაბერი, თეფსირი, IX, 256-261.
272. სურა ენფალი, აიათი 11.
273. იბნ ჰუზეიმე, II, 52.





ძახა, დილის ნამაზი ალოცა და ალლაჰის გზაზე საბრძოლველად (ჯიჰადისათვის) გაამხნევა.[274]

სანამ მტერი მათ წინაშე საომრად მოეწყობოდა, წმინდა შუამავალმა მუსლიმები მწკვრივებად მოაწყო. სევად იბნ გაზიეს კი, რომელიც იმ მომენტისათვის რიგიდან წინ იყო გამოსული, მუცელზე შეეხო და რიგში ჩადგომა უბრძანა.

— წმინდა შუამავალო! შენ ტკივილი მომაყენე. სამაგიერო ქისასით უნდა გადაგიხადო. — უთხრა სევადმა.

წმინდა შუამავალმა მაშინვე აიწია პერანგი.

— გადამიხადე სამაგიერო ქისასით.

— სევად, ეს ხომ ალლაჰის შუამავალია, — შეახსენეს სევადს ანსარებმა.

— სამართლის წინაშე ყველა ადამიანი თანასწორია. — მიუგო მათ სევადმა, დაიხარა და წმინდა შუამავალს მუცელზე აკოცა.

— ასე რატომ მოიქეცი? – ჰკითხა წმინდა შუამავალმა.

— როგორც ხედავთ, საომრად უკვე მზად ვართ. მინდოდა უკანასკნელი წუთები შენს სიახლოვეს გამეტარებინა. — უპასუხა მან. ამ საქციელის გამო წმინდა შუამავალი მის საკეთილდღეოდ ღმერთს შეევედრა.[275]

ორი ლაშქარი, რამაზნის 17 რიცხვში, პარასკევ დღეს, ბედირის ველზე ერთმანეთს დაუპირისპირდა. პაპანაქება სიცხე იდგა. მანამდე არაბებს ერთმანეთში სულ საგვარეულოთაშორისი ან ტომთაშორისი ხასიათის ომები ჰქონდათ. ახლა კი ეროვნებასა და გვაროვნებას სარწ-

274. აჰმედი, I, 117.
275. იბნ ჰიშამი, II, 266-267; იბნ სადი, II, 15-16.





მუნოება ჩაენაცვლა. სარწმუნოების დაცვის გრძნობამ არაბთა შორის მტკიცედ ფეხმოკიდებული ნათესაობის ინსტიტუტიც კი დაჩრდილა. ამჯერად ერთმანეთს დაუპირისპირდნენ ისეთი ახლო ნათესავები, როგორიცაა მამა, ბიძა, დედის ძმა, შვილი, ძმა, ბიძაშვილი და სხვა. იმ დღეს წმინდა აბუ ბაქრი და მისი ვაჟი, აბუ უბეიდე იბნ ჯერრაჰი და საკუთარი მამა, წმინდა ჰამზა და მისი ძმა ხმალდახმალ შეიყარნენ. სარწმუნოებისათვის ბრძოლის სამაგალითო სურათი გადაიშალა კაცობრიობის თვალწინ.

قَدْ كَانَ لَكُمْ آيَةٌ فِي فِئَتَيْنِ الْتَقَتَا فِئَةٌ تُقَاتِلُ فِي سَبِيلِ اللّهِ
وَأُخْرَى كَافِرَةٌ يَرَوْنَهُم مِّثْلَيْهِمْ رَأْيَ الْعَيْنِ وَاللّهُ يُؤَيِّدُ بِنَصْرِهِ مَن
يَشَاءُ إِنَّ فِي ذَلِكَ لَعِبْرَةً لَّأُوْلِي الأَبْصَارِ

**„უეჭველად, თქვენთვის იყო სასწაული, ერთმანეთის წინააღმდეგ გამოსულ ორ ჯგუფში: ერთი ჯგუფი იბრძოდა ალლაჰის გზაზე, ხოლო მეორეებს — ურწმუნოებს, თავიანთი თვალთახედვით, ეჩვენებოდათ ისინი მათზე ორჯერ მეტად. ალლაჰი თავისი დახმარებით განამტკიცებს (იმას), ვინც მას სურს. უეჭველად, ამაშია სამაგალითო გაკვეთილი გამჭრიახთათვის“.**[276]

ბრძოლის ველზე დიდი სიამაყით მოსულ კერპთაყვანისმცემლებს თავი დაუმარცხებელ ლაშქრად მიაჩნდათ. ალლაჰი კერპთაყვანისმცემელთა ამ ყოფას წმინდა აიათში ასე გადმოგვცემს:

276. სურა ალი იმრანი, აიათი 13.

وَلاَ تَكُونُواْ كَالَّذِينَ خَرَجُواْ مِن دِيَارِهِم بَطَراً وَرِئَاء النَّاسِ وَيَصُدُّونَ عَن سَبِيلِ اللّهِ وَاللّهُ بِمَا يَعْمَلُونَ مُحِيطٌ . وَإِذْ زَيَّنَ لَهُمُ الشَّيْطَانُ أَعْمَالَهُمْ وَقَالَ لاَ غَالِبَ لَكُمُ الْيَوْمَ مِنَ النَّاسِ وَإِنِّي جَارٌ لَّكُمْ فَلَمَّا تَرَاءتِ الْفِئَتَانِ نَكَصَ عَلَى عَقِبَيْهِ وَقَالَ إِنِّي بَرِيءٌ مِّنكُمْ إِنِّي أَرَى مَا لاَ تَرَوْنَ إِنِّيَ أَخَافُ اللّهَ وَاللّهُ شَدِيدُ الْعِقَابِ.

**„და ჰმორჩილეთ ალლაჰსა და მის შუამავალს და არ შეეცილოთ ერთმანეთს, თორემ სულით დაეცემით და ძალას დაკარგავთ. და იყავით მომთმენნი, უეჭველად, მომთმენთანაა ალლაჰი!**

**და ნუ იქნებით მსგავსი მათი, რომელნიც თავიანთი სახლებიდან ქადილითა და ხალხის დასანახად გამოვიდნენ, და ეღობებიან ალლაჰის გზაზე. ხოლო ალლაჰი გარემოიცავს, რასაც სჩადიან. და აკი, ეშმაკმა მოუკაზმა მათ საქმენი მათი და უთხრა: არ იქნება კაცთაგან თქვენი მძლეველი ამ დღეს. და უეჭველად, მე მოკავშირე ვარ თქვენი .**

**ხოლო ერთმანეთს როცა შეერკინა ორი რაზმი, შეტრიალდა და გაიქცა იგი, და თქვა: უეჭველად, მე შორსა ვარ თქვენგან. უეჭველად, მე ვხედავ იმას, რასაც თქვენ ვერ ხედავთ. ნამდვილად, მე მეშინია ალლაჰის , რამეთუ ალლაჰის სასჯელი მკაცრია!“.**[277]

მათი სიამაყე და ქადილი ღვთიურმა ძალამ და წმინდა გამოწვევამ შელახა:

277. სურა ენფალი, აიათები 46-48.





إِنَّ الَّذِينَ كَفَرُواْ يُنفِقُونَ أَمْوَالَهُمْ لِيَصُدُّواْ عَن سَبِيلِ اللهِ فَسَيُنفِقُونَهَا ثُمَّ تَكُونُ عَلَيْهِمْ حَسْرَةً ثُمَّ يُغْلَبُونَ وَالَّذِينَ كَفَرُواْ إِلَى جَهَنَّمَ يُحْشَرُونَ

**„უეჭველად, რომელთაც უარყვეს, ხარჯავენ ქონებას, რათა ალლაჰის გზა აღუკვეთონ. შემოეხარჯებათ იგი, შემდეგ შეიპყრობს მათ საშინელი მონანიება, მერე კი ძლეულნი იქნებიან და ჯოჯოხეთში შეიკრიბებიან, რომელთაც უარყვეს. “** [278]

## ანგელოზების დახმარება

წმინდა შუამავალმა კერპთაყვანისმცემელთა ლაშქარს გახედა. 1000 კაცამდე იყვნენ. მუსლიმთა ლაშქარი კი 313 კაცისაგან შედგებოდა.[279] მაშინვე ყიბლისაკენ შეტრიალდა და ღმერთს ხმამაღლა შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ჩემზე მოცემული პირობა შემისრულე! გამამარჯვებინე მათზე! ჩემო ალლაჰო! თუ მუსლიმთა აქ მყოფ საზოგადოებას გაანადგურებ, ამქვეყნად შენი მსახური აღარავინ დარჩება!“*

ცისკენ ხელებაპყრობილი წმინდა შუამავალი ალლაჰს ისე თავდავიწყებით ევედრებოდა, რომ რიდა ჩამოუვარდა. აბუ ბაქრმა რიდა აიღო და მხარზე დაადო:

— წმინდა შუამავალო, საკმარისია ღმერთზე ამდენი ვედრება. ის აუცილებლად შეგისრულებს პირობას. — უთხრა წმინდა შუამავალს.

278. სურა ენფალი, აიათი 36.
279. რედა ასე ამბობს: „ჩვენ ვამბობდით, რომ ბედირში მუსლიმთა რიცხვი იმდენივე იყო, რამდენიც მდინარეზე გადასული თალათის თანმხლებ მეომართა რიცხვი, ე. ი. 313 კაცი. (ბუჰარი, მეგაზი, 6; სიერი, 38/1598)





ყველა მუსლიმის გულიც ალლაჰზე ვედრებით იყო დაკავებული. ამ დროს ალლაჰის დახმარება ემახარობლათ მუსლიმებს:

إِذْ تَسْتَغِيثُونَ رَبَّكُمْ فَاسْتَجَابَ لَكُمْ أَنِّي مُمِدُّكُم بِأَلْفٍ مِّنَ الْمَلآئِكَةِ مُرْدِفِينَ . وَمَا جَعَلَهُ اللّهُ إِلاَّ بُشْرَى وَلِتَطْمَئِنَّ بِهِ قُلُوبُكُمْ وَمَا النَّصْرُ إِلاَّ مِنْ عِندِ اللّهِ إِنَّ اللّهَ عَزِيزٌ حَكِيمٌ.

**„აკი, სთხოვდით შეწევნას თქვენს ღმერთს და მაშინვე გიპასუხა თქვენ: უეჭველად, „შეგაწევთ მე ათას ანგელოზს, ერთმანეთის მიყოლებილთ“. და არ დაუდგენია იგი ალლაჰს თუ არა ხარებად, რომ იჯეროთ მისით გულები. და არ იქნება შეწევნა, თუ არა ალლაჰისგან. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.“.**[280]

وَلَقَدْ نَصَرَكُمُ اللّهُ بِبَدْرٍ وَأَنتُمْ أَذِلَّةٌ فَاتَّقُواْ اللّهَ لَعَلَّكُمْ تَشْكُرُونَ . إِذْ تَقُولُ لِلْمُؤْمِنِينَ أَلَن يَكْفِيكُمْ أَن يُمِدَّكُمْ رَبُّكُم بِثَلاَثَةِ آلاَفٍ مِّنَ الْمَلآئِكَةِ مُنزَلِينَ . بَلَى إِن تَصْبِرُواْ وَتَتَّقُواْ وَيَأْتُوكُم مِّن فَوْرِهِمْ هَذَا يُمْدِدْكُمْ رَبُّكُم بِخَمْسَةِ آلافٍ مِّنَ الْمَلآئِكَةِ مُسَوِّمِينَ.

**„უკვე შეგეწიათ ალლაჰი ბედირთან, როცა სუსტნი იყავით თქვენ. მაშ, სათნოებდეთ ალლაჰს, ეგებ მადლიერნი იყოთ! მაშინ შენ (ო, შუამავალო)! მორწმუნეებს შემდეგნაირად ეუბნებოდი: „ნუთუ არ კმარა თქვენთვის**

280. სურა ენფალი, აიათები 9-10.





**შეწევნა ალლაჰისა ზეციდან მოვლინებული სამი ათასი ანგელოზით?!“**

**დიახ! თუ მომთმენი და ღვთისმოშიშნი იქნებით, და თუ მოულოდნელად თავს დაგესხმიან ისინი(მტრები), შეგეწევათ უფალი თქვენი ხუთი ათასი ანგელოზით ნიშანდასმულით.“** [281]

ალლაჰმა იმ დღეს მუსლიმებს ანგელოზებით დაეხმარა[282]. მორწმუნეთა ღვთისმოშიშობის ხარისხის მიხედვით, ღმერთმა ანგელოზების რაოდენობა ჯერ ათასამდე, შემდეგ სამიათასამდე, საბოლოოდ კი ხუთიათასამდე გაზარდა.

მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰმა წმინდა შუამავალს წინასწარ აცნობა მტრის დიდებულთა განგმირვის ადგილები და ასევე წინასწარ აცნობა მას ძლევამოსილი გამარჯვება, იგი მთელი ღამე მაინც ღმერთს ევედრა მთელი არსებით. ეს საქციელი ღვთისმსახურების ჭეშმარიტ აზრთა გაცნობიერების ერთ-ერთი საუკეთესო გამოხატულებაა. ღმერთიც ხომ მისი მორჩილების გარდა ადამიანისაგან მეტ არაფერს ითხოვს. მასთან დაახლოების საუკეთესო გზა თავმდაბლად და საკუთარი ცოდვების შეცნობით, მთელი არსებით მასზე ვედრებაა.

*„აი, ჯებრაილიც! ცხენზე ამხედრებული და იარაღასხმული (თქვენს დასახმარებლად მოსულა)!“* — ბრძანა წმინდა შუამავალმა ბედირის ბრძოლის დღეს.[283]

ჰუვაითიბ იბნ აბდულაზიზი გადმოგვცემს:

„მე ბედირში კერპთაყვანისმცემლებთან ერთად ვიყავი. იქ სასწაული ამბების მომსწრე გავხდი: ანგელოზები

281. სურა ალი იმრანი, აიათები 123-125.
282. ბუხარი, მეგაზი, 4, 6; მუსლიმი, ჯიჰადი, 58.
283. ბუხარი, მეგაზი, 4,6; მუსლიმი, ჯიჰადი, 58.

ვიხილე. ისინი ცასა და დედამიწას შორის კერპთაყვანის-მცემლებს ხოცავდნენ და ატყვევებდნენ. ამ პიროვნებას მართლაც ღმერთი იცავს — გავიფიქრე მაშინ ჩემთვის. ის, რაც იქ ვნახე, არავისთვის მიამბნია“.[284]

აბუ დავუდ ელ მაზინი ამბობს:

„ბედირის ბრძოლაში ერთ კერპთაყვანისმცემელს მოსაკლავად გამოვედევნე. ჯერ ჩემი ხმალი არც კი შეხებოდა, რომ მისი თავი მხრებს მოსწყდა და ძირს გაგორდა. მაშინვე მივხვდი, რომ ის სხვამ (ე. ი. ანგელოზმა) მოკლა“.[285]



ენესის გადმოცემით, როცა კერპთაყვანისმცემლები მუსლიმებს მიუახლოვდნენ, წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს მიმართა:

*„— წამოდექით ფეხზე სამოთხეში შესასვლელად, რომლის ზომაც ისევე დიდია, როგორც მანძილი დედამიწასა და ცას შორის.*

— როგორ ბრძანეთ? სამოთხე იმდენად დიდია, როგორც მანძილი დედამიწასა და ცას შორის? — ჰკითხა ანსართაგან უმეირ იბნ ჰუმამ.

— *დიახ!*

— რა კარგია! — გაიხარა უმეირმა.

— *ასე რატომ თქვი?* — ჰკითხა წმინდა შუამავალმა.

— ვფიცავ ალლაჰის სახელს, მხოლოდ იმიტომ, რომ მინ-და ერთ-ერთი სამოთხეში შემსვლელთაგანი ვიყო და არა რაიმე სხვა მიზნისათვის.

284. ჰაქიმი, III, 562/6084.
285. აჰმედი, V, 450.





— *უეჭველად, შენ ერთ-ერთი სამოთხეში შემსვლელ-თავანი ხარ!* — ახარა მას წმინდა შუამავალმა.

ამ სიტყვების გამგონე უმეირმა აბგიდან რამდენიმე ხურმა ამოიღო და ჭამას შეუდგა.

— ამ რამდენიმე ხურმის შეჭმამდე თუ ვიცოცხლებ, ეს ძალზე ხანგრძლივი სიცოცხლე იქნება, — თქვა, ხურმა ხელიდან გაყარა და მტერს ეძგერა. მოწამეობრივად დაცემამდე ებრძოლა მათ.[286]

ბედირის ბრძოლა ორთაბრძოლებით დაიწყო. მუსლიმთაგან ორთაბრძოლაში გასულმა წმინდა ჰამზამ, წმინდა ალიმ და უბეიდემ მოწინააღმდეგეები განგმირეს, მაგრამ რადგანაც უბეიდემ ბრძოლაში ცალი ფეხი დაჰკარგა, თვითონაც მალე დაიღუპა. ამის შემხედვარე წმინდა შუამავალმა თქვა: *„შენ ყველაზე წმინდა ადგილი დაიმკვიდრეო“.*[287]

ორთაბრძოლების შემდეგ ორივე ლაშქარი ნელ-ნელა ერთმანეთს მიუახლოვდა. წმინდა შუამავალმა თავის მეომრებს შეტევაზე გადასვლის ნება არ მისცა. რადგანაც კერპთაყვანისმცემელთა შორის ისეთებიც იყვნენ, რომლებსაც ბრძოლა არ სურდათ, იცოდნენ, რომ მათი ქარავანი უკვე სამშვიდობოს იყო გასული. მუსლიმთა მაშინვე შეტევაზე გადაუსვლელობა მათ უნდობლობას კიდევ უფრო აძლიერებდა და კერპთაყვანისმცემელთა ლაშქარში საომარ შემართებას აქვეითებდა. ორთაბრძოლაში მათი ფალავნების დამარცხებამ ისედაც ცუდი გავლენა მოახდინა მათ საომარ განწყობაზე. მაგრამ „ერთი-ორი კაცის დაღუპვას ყურადღებას ნუ მიაქცევთ,

286. მუსლიმი, იმარე, 145; აჰმედი, III, 137.
287. ვაქიდი, I, 69-70.

წინ!“ — უყიჟინებდა და აგულიანებდა მათ წყეული აბუ ჯეჰილი.[288]

ამის შემდეგ კერპთაყვანისმცემლები საერთო შეტევაზე გადავიდნენ. მუსლიმთა რიგებში არ წყდებოდა ალლაჰისადმი ვედრების, თექბირისა და ალლაჰის სახელის ერთობლივი შეძახილები. მორწმუნე გულების აღმაფრენას საზღვარი აღარ ჰქონდა.

ბოლოს წმინდა შუამავალმაც გასცა შეტევის ბრძანება. ორი ლაშქარი ერთმანეთს შეეჯახა. ბრძოლა მძვინვარედ დაიწყო და თანდათან კიდევ უფრო გამძაფრდა.

წმინდა შუამავალი ერთი მხრივ ღმერთს ევედრებოდა, მეორე მხრივ კი თანამებრძოლთა საომარი განწყობის ასამაღლებლად მათ შორის დადიოდა და შემდეგ აიათს კითხულობდა:

سَيُهْزَمُ الْجَمْعُ وَيُوَلُّونَ الدُّبُرَ

„სულ მალე დამარცხდება ეს ჯგუფი და უკუიქცევიან!“[289] შემდეგ სიტყვას ამ სამახარობლოთი აგრძელებდა:

*„ალლაჰი, უეჭველად, სამოთხით დააჯილდოვებს მას, ვინც დღეს მტერს ზურგს არ უჩვენებს, თავგანწირვით იბრძოლებს და ბრძოლის ველზე დაეცემა. დღეს დაღუპულს სამოთხე გამზადებული აქვს. წინ! შეუტიეთ!“[290]*

ამ სიტყვების შემდეგ მის გვერდით მყოფ აბუ ბაქრს მიუბრუნდა.

288. ვაქიდი, I, 71.
289. სურა ქამერი, აიათი 45.
290. იბნ ჰიშამი, II, 267-268.





*— სამახარობლო! ჯებრაილი და სხვა ანგელოზები მოვიდნენ ჩვენს დასახმარებლად!* — ახარა მას.

*ერთ მომენტში მიწიდან პატარა ქვები აიღო და „პირშავნიც ყოფილიყავით“,* — სიტყვებით მტერს ესროლა. იმ მომენტში მტრის მიმართულებით საშინელი გრიგალი ამოვარდა. ისეთი სიტუაცია შეიქმნა, რომ თვალი ვერაფერს ვეღარ ხედავდა.

### ბედირის ლომები

წმინდა ალი გადმოგვცემს:

— ჩვენ ბედირის ბრძოლაში ალლაჰის იმედად ვიყავით. იმ დღეს მტერთან ყველაზე ახლოს მყოფი ყოველი ჩვენგანი ყველაზე გამბედავ და გულად ადამიანად ითვლებოდა.

წმინდა შუამავლის გულადობასთან და გამბედაობასთან დაკავშირებით, ბერა ასე ამბობს:

— ვფიცავ, როცა ბრძოლა გამძვინვარდებოდა, წმინდა შუამავალს შევეხიზნებოდით. ჩვენგან ყველაზე გულადად ის ითვლებოდა, ვინც წმინდა შუამავალთან ერთად ერთ ხაზზე იდგა.[291]

თანამიმდევრებმა ამ ბრძოლაში დიდი მამაცობა და ერთგულება გამოიჩინეს. განსაკუთრებით ალლაჰის ლომმა წმინდა ჰამზამ[292] აჩვენა დიდი მხედრული სულისკვეთება და გულადობა. მართლაც, როცა კერპთაყვანისმცემელთაგან უმეიე იბნ ჰალეფმა აბდულლაჰ იბნ ავფს ჰკითხა, თუ ვინ იყო ის პიროვნება, რომელსაც ბედირის

291. მუსლიმი, ჯიჰადი, 79.
292. იბნ ჰიშამი, II, 272.




ბრძოლაში მკერდზე სირაქლემას ფრთა ეკეთა და გაიგო, რომ ის ჰამზა იბნ აბდულმუთალიბი იყო, თქვა:

— ჩვენ ბედირში იმან დაგვამარცხაო!

წმინდა ალიმაც ჰამზას მსგავსად დიდი მხედრული ნიჭი და ვაჟკაცობა გამოავლინა. ბევრ კერპთაყვანისმცემელს გააგდებინა თავი და დაუბნელა მზე.[293]

ცხენზე ამხედრებული აბუ ჯეჰილი რეჯეზებს[294] კითხულობდა; იძახდა, რომ მასზე შურს ვერავინ იძიებდა და იმუქრებოდა, რომ ის დედას ასეთი დღეებისათვის ჰყავდა ნაშობი.[295]

აბდულლაჰ იბნ ავფი გადმოგვცემს:

„ბედირის ბრძოლის დღეს ანსართაგან ორ ახალგაზრდას შორის აღმოვჩნდი. ცოტა არ იყოს, არ მესიამოვნა. სასურველი იქნებოდა უფრო გამოცდილ მეომრებს შორის მოვმხდარიყავი, გავიფიქრე ჩემთვის.

— ბიძია! შენ აბუ ჯეჰილს იცნობ? — მკითხა მათგან ერთ-ერთმა ისე, რომ მეორეს არ გაეგონა.

— დიახ, ვიცნობ. რატომ მეკითხები?

— როგორც გავიგე, თურმე წმინდა შუამავლის მიმართ ბილწსიტყვაობს. ვფიცავ ალლაჰის სახელს, თუ დავინახე, მანამ არ მოვეშვები, სანამ ჩვენ ორს შორის ერთ-ერთი არ მოკვდება!

ახალგაზრდის სიტყვებმა გამაკვირვა. მეორემაც იგივე მითხრა. გამიხარდა, რომ ასეთ ახალგაზრდებს შორის ვიდექი.

293. იბნ ასირი, უსდულ გაბე, IV, 97.
294. რეჯეზი – არაბულ პოეზიაში სახოტბო ლექსის ფორმა. აქ, საომარი სიმღერების ხმამაღლა თქმა.
295. იბნ ჰიშამი, II, 275.





— აი ისიც! — ვუთხარი ახალგაზრდებს, როცა აბუ ჯეჰილი ბრძოლის ველზე შევნიშნე.

ახალგაზრდებმა მაშინვე ხმლები იშიშვლეს, აბუ ჯეჰილს მიეჭრნენ და აჩეხეს. ეს ბიჭები მუაზ იბნ აფრა და მუაზ იბნ ამრი იყვნენ“.[296]

მუაზ იბნ ამრი გადმოგვცემს:

„როცა აბუ ჯეჰილს მახვილი ვაძგერე, მისმა ვაჟმაც მახვილი მომიქნია და ცალი მკლავი მომკვეთა. მკლავი კანზე ჩამოეკიდა. მიუხედავად ამისა მთელი დღე ბრძოლა არ მიმიტოვებია. ასეთ ყოფაში ბრძოლა მიჭირდა. როცა კანზე ჩამოკიდებულმა ხელმა ძალზე შემაწუხა, ფეხი დავადგი, მოვიწყვიტე და გადავაგდე“.[297]

— ნეტავ, აბუ ჯეჰილი რა ყოფაშია? ვინ ნახავს მას? — იკითხა წმინდა შუამავალმა ერთ მომენტში. აბდულლაჰ იბნ მესუდმა მოძებნა და ბრძოლის ველზე მძიმედ დაჭრილი იპოვა. ამბავის გაგრძელებას თვითონ ასე გადმოგვცემს:

„როცა ვნახე, სიცოცხლის უკანასკნელ წუთებში იყო, ფეხი ყელზე დავადგი.

— ალლაჰის მტერო! ღმერთმა დაგამცირა და დაგამდაბლა, არა? — ვკითხე.

— ალლაჰმა რით დამამდაბლა და შეურაცხმყო, თქვენ მი-ერ მოკლულ ადამიანებში, ჩემზე მაღლა ვინ დგას? ცხვრების მწყემსო მაგას თავი დაანებე და ის მითხარი, გამარჯვება ვის დარჩა? — ამოიკვნესა მან.

— ალლაჰსა და მის შუამავალს. — ვუპასუხე, მახვილით სიცოცხლეს გამოვასალმე და წმინდა შუამავალთან

296. ბუჰარი, მეგაზი, 10; მუსლიმი, ჯიჰადი, 42.
297. იბნ ჰიშამი, II, 275-276.

დავბრუნდი. როცა მას ეს ამბავი მოვახსენე, გაუხარდა და ღმერთს მადლობა შესწირა, და თქვა:

*„ის ამ ხალხის ფარაონი იყო!“[298]*

უმმუ ჰარისეს ვაჟი ბედირის ბრძოლაში მტრის მიერ ნასროლი შემთხვევითი ისრით დაიღუპა.

— წმინდა შუამავალო! თუ ჩემი შვილი სამოთხეშია მოვითმენ, წინააღმდეგ შემთხვევაში კი მისთვის მთელი არსებით უნდა ვიტირო, — უთხრა დაღუპულის დედამ, რომელიც წმინდა შუამავალმა შემდეგი სიტყვებით დაამშვიდა:

*— უმმუ ჰარისე, სამოთხეში საფეხურები არსებობს. შენი შვილი „ფირდევსი ალას“ (უმაღლეს) საფეხურზე იმყოფება“.[299]*

— ხედავ, ჰარისე, ღმერთისგან როგორი ჯილდო გერგო? — ჩაილაპარაკა უმმუ ჰარისემ თავისთვის.[300]

ამ ბრძოლაში მონაწილე მორწმუნეებს ყველაზე ღირსეული მუსლიმები ეწოდათ, რადგან ეს ბრძოლა ისლამისა და რწმენის არსებობის ისტორიაში პირველი დიდი საღვთო ბრძოლა იყო. ღმერთმა ამ ომში მუსლიმებს ანგელოზების ლაშქარიც მიაშველა. ბედირის ბრძოლის მონაწილე ანგელოზებმაც ანგელოზთა შორის უფრო ღირსეული ანგელოზების წოდება მიიღეს. ანგელოზ ჯებრაილის კითხვაზე, თუ რას ფიქრობდა ბედირის ბრძოლის მონაწილეთა შესახებ, წმინდა შუამავალმა ასე უპასუხა:

*„მათ ყველაზე ღირსეულ მუსლიმებად ვთვლით“.*

ჯებრაილმაც დაამატა:

298. ბუჰარ, მეღაზი, 12; აჰმედი, I, 444; იბნ ჰიშამი, II, 277; ვაქიდი, I, 89-90.
299. ბუჰარი, ჯიჰადი, 14; აჰმედი, III, 272.
300. იბნ ასირი, უსდულ გაბე, I, 426.

„ჩვენც ბედირის ბრძოლის მონაწილე ანგელოზებს, ყველაზე ღირსეულ ანგელოზებად ვთვლით“.[301]



ბრძოლა, როგორც ითქვა, მუსლიმთა გამარჯვებით დასრულდა. ამ ომში მუსლიმთაგან 14 კაცი დაიღუპა, კერპთაყვანისმცემელთაგან კი — აბუ ჯეჰილის ჩათვლით, — 70. ამდენივე ტყვედ ჩაუვარდათ მუსლიმებს. ასე, რომ კერპთაყვანისმცემლებმა, მართალია ბედირში მისვლით ვაჟკაცობა გამოიჩინეს, მაგრამ მწარე მარცხი იწვნიეს. მათი მოახლეები სიმღერისა და მხიარულების ნაცვლად გლოვას მიეცნენ, მათ რიგებში მებრძოლი არაბები კი, ნადავლით გამდიდრების ნაცვლად, დამშეული, ჯოჯოხეთის გზას გაუყენეს.

ჯერ კიდევ აბჯარგაუხდელი წმინდა შუამავალი კარავიდან გამოვიდა და აიათი წაიკითხა:

سَيُهْزَمُ الْجَمْعُ وَيُوَلُّونَ الدُّبُرَ

**„სულ მალე დამარცხდება ეს ჯგუფი და უკუიქცევიან!“**[302]

წმინდა ომარი ამბობს:

„როცა მექაში ეს აიათი გარდმოევლინა, „ნეტავ რომელი ხალხი უნდა დამარცხდეს ან ვინ უნდა გაიმარჯვოს?“ — გავიფიქრე ჩემთვის. თუმცა მალე ჩემთვის უკვე ნათელი გახდა ამ აიათის მნიშვნელობა: იმ ხალხში, რო-

301. ბუჰარი, მეგაზი, 11.
302. სურა ყამერი, აიათი 45.

მელთაც დამარცხება ეწინასწარმეტყველათ,[303] ყურაიშები იგულისხმებოდნენ“.

أَلَمْ تَرَ إِلَى الَّذِينَ بَدَّلُواْ نِعْمَةَ اللّهِ كُفْراً وَأَحَلُّواْ قَوْمَهُمْ دَارَ الْبَوَارِ.

**„განა არ გინახავს ისინი, რომელთაც ალლაჰის სიკეთე უმადურობაზე გაცვალეს და თავიანთი ხალხი დასაღუპავ სამკვიდროში წაიყვანეს“.**[304] აიათის განმარტებისას იბნ აბბასი ამბობს:

„ვფიცავ, ისინი ყურაიში კერპთაყვანისმცემლები არიან. ალლაჰის წყალობა კი, რომელიც მათ ურწმუნოება-უმადურობაზე გასცვალეს, წმინდა მუჰამმედ შუამავალია. „დააბინავეს თავიანთი ხალხი დამღუპველ ადგილსამყოფელში“, — ამ სიტყვებში კი თავიანთი ხალხის ბედირის ბრძოლაში მიყვანა იგულისხმება“.[305]

ბედირის ძლევამოსილი გამარჯვება სავსეა ალლაჰის მიერ მის ერთგულ, ღვთისმოშიშ და მორწმუნე ადამიანებზე დახმარების საოცარი მაგალითებითა და ამ მაგალითებში ჩადებული სიბრძნით.

იმისათვის, რომ მუსლიმებს ამ დიადი გამარჯვების შემდეგ სიამაყისა და მედიდურობის გრძნობა არ დაუფლებოდათ, ალლაჰმა შემდეგი აიათი გარდმოავლინა:

فَلَمْ تَقْتُلُوهُمْ وَلَكِنَّ اللّهَ قَتَلَهُمْ وَمَا رَمَيْتَ إِذْ رَمَيْتَ وَلَكِنَّ اللّهَ رَمَى وَلِيُبْلِيَ الْمُؤْمِنِينَ مِنْهُ بَلاء حَسَناً إِنَّ اللّهَ سَمِيعٌ عَلِيمٌ.

303. იბნ სადი, II, 25; იბნ ქესირი, ელ ბიდაიე, III, 312.
304. სურა იბრაჰიმი, აიათი 28.
305. ბუჰარი, მეგაზი, 8; თეფსირი, 14/3.





**„თქვენ არ დაგიხოცავთ ეგენი, არამედ ალლაჰმა დახოცა. და როცა ისროლე, შენ არ გისვრია, არამედ ალლაჰმა ისროლა, რათა მორწმუნენი გამოსცადოს მის მიერ კეთილი განსაცდელით. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!“**[306]

ადამიანს იმდენი ძალა შესწევს, რამდენსაც ღმერთი მისცემს მას. სწორედ ამიტომაა ნაბრძანები: **„ლა ხევლე ველა ყუვვეთე ილლა ბილლაჰილ ალეიულ აზზიმ** (არავის აქვს ძალა, გარდა უძლიერესი და უწმინდესი ალლაჰისა).“ რამეთუ ჯერ კიდევ მაშინ, როცა არაფერი არ არსებობდა, ყველაფერი მისი ბრძანებითა და წყალობით გაჩნდა. ამიტომაც ის ყველაფრის მომცველია — პიროვნული ნება-სურვილისაც, ყველა ამბავისა და მოვლენისაც და ყოველი გაჩენილისაც. ეს ნიშნავს, რომ ნება და ძალა ძირითადად ალლაჰს ეკუთვნის. მაგრამ, რადგანაც ადამიანი ამქვეყნად გამოსაცდელად იქნა მოვლენილი, ამ ნებისა და ძალის ერთი ნაწილი ებოძა, რითაც მცდარისა და ჭეშმარიტის ერთმანეთისაგან გარჩევის საშუალება მიეცა. ამ ძალის გამოყენება კი მის ნებაზეა დამოკიდებული.

## ბედირიდან დაბრუნება

როცა წმინდა შუამავალმა მტერზე დამაჯერებელი გამარჯვება მოიპოვა, იმ მხარის ერთ-ერთ გაშლილ ადგილას 3 დღეს გაჩერდა. როცა ბედირის გამარჯვებიდან მესამე დღე მიიწურა, მან აქლემები მოაყვანინა. აქლემე-

306. სურა ენფალი, აიათი 17.

ბი საჭურველთა და ნადავლით დაატვირთვინა და გზას გაუყენა თვითონ კი გზას ქვეითად დაადგა.

ალბათ, რაღაც საქმისთვის მიდისო, — იფიქრეს თანამიმდევრებმა. წმინდა შუამავალი იმ ჭის გვერდით გაჩერდა, სადაც ბრძოლაში დახოცილი კერპთაყვანისმცემლები დამარხეს.

წმინდა შუამავალმა მათ ჩასძახა:

*— აბუ ჯეჰილ! უმეიე იბნ ჰალეფ! უთბე იბნ რებია! შეიბე იბნ რებია! ალლაჰსა და მის შუამავალს რომ დამორჩილებოდით, თქვენთვის უკეთესი არ იქნებოდა? ჩვენ ვჰპოვეთ ჩვენი ღმერთის დანაპირები, თქვენ? თქვენ ჰპოვეთ თქვენი ღმერთის დანაპირები?*

— წმინდა შუამავალო, უსულო გვამებს მიმართავთ? ის-ინი ამ მდგომარეობაში როგორ გიპასუხებენ? — გაუკვირდა წმინდა ომარს.

*— ვფიცავ ალლაჰს, მათ თქვენზე კარგად ესმით ჩემი სიტყვები, ოღონდ პასუხის მოცემა აღარ ძალუძთ, —* მიუგო წმინდა შუამავალმა.[307]

ბედირის ბრძოლის შემდეგ წმინდა შუამავალს ჯებრაილი გამოეცხადა და მოახსენა:

— მუჰამმედ! ალლაჰმა შენთან გამომაგზავნა და მიბრძანა, მანამ დავრჩე შენთან, სანამ შენ კმაყოფილი არ შეიქმნები ჩვენი დახმარებით. კმაყოფილი ხარ დახმარებით?

— დიახ, კმაყოფილი ვარ! — მიუგო წმინდა შუამავალმა. ჯებრაილი მაშინვე წავიდა.[308]

307. ბუჰარი, მეგაზი, 8; მუსლიმი, ჯენნეთი, 77.
308. ვაქიდი, I, 113; იბნ სადი, II, 26-27.





მაშინ, როცა მედინელები ამ წმინდა გამარჯვებისგან მიღებული ბედნიერებით ტკბებოდნენ და ზეიმობდნენ, მექა გლოვას მისცემოდა. აბუ ლეჰებს მწუხარებისაგან დანა პირს არ უხსნიდა. ასე რომ, ღვთის დანაპირები აღსრულდა.

მუსლიმების სიხარული ხანმოკლე აღმოჩნდა: იმ ხანად წმინდა შუამავლის ქალიშვილის, რუქიეს გარდაცვალების ამბავმა მათ ზეიმისა და სიხარულის ხალისი წაართვა.

## ტყვეებისადმი დამოკიდებულება

წმინდა შუამავალი ბედირში სამ დღეს დარჩა შემდეგ კი, მედინაში დაბრუნდა. მან ტყვეების მდგომარეობის შესახებ წმინდა აბუ ბაქრთან, წმინდა ალისთან და წმინდა ომართან თათბირი გამართა.

— წმინდა შუამავალო! ესენი ჩვენი ნათესავები და ძმები არიან. მიმაჩნია უკეთესი იქნება მათთვის გამოსასყიდი აგეღოთ, რასაც ურწმუნოების წინააღმდეგ გასაძლიერებლად გამოვიყენებთ. შესაძლოა, ალლაჰი მათ ჭეშმარიტ გზაზე დააყენებს და ჭეშმარიტების გზაზე ბრძოლაში ჩვენ ამოგვიდგებიან მხარში, — ურჩია წმინდა აბუ ბაქრმა.

— შენ რას გვეტყვი, ჰათთაბის ძევ? — ჰკითხა წმინდა შუამავალმა წმინდა ომარს.

წმინდა ომარმა განაცხადა:

— არა, წმინდა შუამავალო! აბუ ბაქრს ვერ დავეთანხმები! ნება მოგვეცი, მათ თავები დავაყრევინოთ! ნება მომეცი (ჩემი ნათესავებიდან) კონკრეტულ პირო-

ვნებებს მე მოვჰკვეთო თავები; ალის ნება დართე (მის ძმას), აქილს მან მოჰკვეთოს თავი; ჰამზას კი ნება მიეცი, თავის ძმას (აბბასს) თვითონვე მოჰკვეთოს თავი. ასე გავაგრძელოთ მანამ, სანამ ალლაჰი ჩვენს გულებში კერპთაყვანისმცემელთა მიმართ სიბრალულის გრძნობას არ გააღვიძებს. ეს ტყვეები კერპთაყვანისმცემელთა მოწინავენი, უსამართლობის ლიდერები არიან.

წმინდა შუამავალმა წმინდა აბუ ბაქრის მოსაზრება გაიზიარა.[309]რადგან იმედოვნებდა, რომ ისინი ჭეშმარიტ გზას დაადგებოდნენ და მათგან ალლაჰის მორჩილი შთამომავლობა გაიზრდებოდა.

ტყვეები, თათბირის საბოლოო გადაწყვეტილების შესაბამისად, გამოსასყიდის სანაცვლოდ გაათავისუფლეს. ისინი კი, რომლებსაც გამოსასყიდის გადახდის საშუალება არ ჰქონდათ, უსასყიდლოდ გაათავისუფლეს. ისეთებს, რომლებმაც წერა-კითხვა იცოდნენ, გამოსასყიდის სახით 10-10 მედინელ ბავშვისთვის წერა-კითხვის სწავლება დაავალეს. ახალად გარდმოვლენილი აიათების მწერალმა და ყურანის ერთ წიგნად შემდგენელმა ზეიდ იბნ საბითმა წერა სწორედ მათგან ისწავლა.[310]

مَا كَانَ لِنَبِيٍّ أَنْ يَكُونَ لَهُ أَسْرَى حَتَّى يُثْخِنَ فِي الْأَرْضِ
تُرِيدُونَ عَرَضَ الدُّنْيَا وَاللَّهُ يُرِيدُ الْآخِرَةَ وَاللَّهُ عَزِيزٌ حَكِيمٌ
لَوْلَا كِتَابٌ مِنَ اللَّهِ سَبَقَ لَمَسَّكُمْ فِيمَا أَخَذْتُمْ عَذَابٌ عَظِيمٌ
فَكُلُوا مِمَّا غَنِمْتُمْ حَلَالًا طَيِّبًا وَاتَّقُوا اللَّهَ إِنَّ اللَّهَ غَفُورٌ رَحِيمٌ

309. მუსლიმი, ჯიჰადი, 58; თირმიზი, სიერი, 18/1567; აჰმედი, I, 30-31, 383-384; ვაქიდი, I, 107; იბნ სადი, II, 22.
310. აჰმედი, I, 247; ვაქიდი, I, 129; იბნ სადი, II, 22.





**„და არ შეშვენის შუამავალს ტყვეთა აყვანა, სანამ ქვეყანაზე გამარჯვებას არ მოიპოვებს. თქვენ ამქვეყნიური სიკეთეები გსურთ, და ალლაჰს ნებავს იმქვეყნიური. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.**

**და რომ არ ყოფილიყო ალლაჰისგან დაწერილი, გეწეოდათ თქვენ საშინელი ტანჯვა, რაც აიღეთ, იმისთვის!**

**მაშ, ალალად და კეთილად მირთვით რაც კი რამ ნადავლად ხელთ ჩაგივარდათ, და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია“** [311]

წმინდა ომარი გადმოგვცემს:

„დილით ალლაჰის შუამავალთან რომ მივედი, ის და აბუ ბაქრი ისხდნენ და ტიროდნენ, ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო, შენ და შენს ამხანაგს რა გატირებთ? მითხარით და მას სატირლად თუ ჩავთლი, მეც ვიტირებ; თუ სატირლად არ მომეჩვენება, შევეცდები თტვენც დაგამშვიდოთ.

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

*„თქვენი ამხანაგი ტყვეებისგან გამოსასყიდის აღების გამო, ვაი, ჩვენ თავს! მე მაჩვენეს, რომ უბედურება რომელიც ჩვენ თავს დაგვატყდება, უფრო ახლოა, ვიდრე ჩემს გვერდით რომ ხე დგას ის.“* [312]

დიადი ღმერთი თავდაპირველად ნებას არ რთავდა ტყვეების აყვანას, შემდეგ კი გამოსასყიდის აღებასა და ტყვეების გათავისუფლებაზე მანამ, სანამ მტერს სრულიად არ დაამარცხებდნენ. ამის გამო მუსლიმებს

311. სურა ენფალი აიათი 67-70.
312. აჰმადი, 1, 31, მუსლიმი, ჯიჰადი, 58).





კიცხავდა. გამოსასყიდის აღება ამქვეყნიური სურვილი იყო, ალლაჰის სურვილი კი საიქიოს კეთილდღეობაზე ყურადღების მიქცევაა. მტრის სრულ დამარცხებამდე მათი ტყვედ აყვანა, მორწმუნეების საიქიო კეთილდღეობისათვის საფრთხეს წარმოადგენდა.

იმის გამო, რომ ბედისწერის დაფაზე იყო დაწერილი კანონი ბედირის ომში მონაწილეთა ან ნათლად აუკრძალავი დანაშაულის ჩამდენთა დასჯის შესახებ, დიადმა ღმერთმა მორწმუნეებს მიუტევა.

მათ მიერ აღებული ნადავლი ნებადართული გახდა და ისინი აღარ დასაჯა.



**ღმერთმა მონებსა და ტყვეებზე კეთილად მოპყრობა ბრძანა**[313]**.** ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალიც ბევრს საუბრობდა. სიკვდილის წინაც ასე ბრძანა:

*„ნამაზს, განსაკუთრებით ნამაზს მიაქციეთ ყურადღება. თქვენს მფლობელობაში მყოფებთან მიმართებაში კი ალლაჰის შიში გქონდეთ!“*[314]

მარურ იბნ სუვეიდი გადმოგვცემს:

„აბუ ზერრი ძვირფას ტანსაცმელში გამოწყობილი ვნახე, იგივე ტანსაცმელი ეცვა მის მოსამსახურესაც“. მას ამის მიზეზი ვკითხე.

მიპასუხა: — წმინდა შუამავლის დროს, ერთი მოსამსახუ-რე დედა მისი გულისთვის შევარცხვინე, რის გამოც წმინდა შუამავალმა მითხრა:

*„შენ ისლამის წინაპერიოდინდელი ზნეობა გამოგყოლია. ისინი თქვენი მოსამსახურეები და ამავე დროს ძმები*

313. ის. სურა ნისა, აიათი 36.
314. აბუ დავუდი, ედები, 123-124/5156; იბნ მაჯე, ვასაია, 1.





*არიან. ღმერთმა ისინი თქვენ საპატრონოდ გადმოგცათ. ვინც ძმას მფარველობს, მასაც ის ჩააცვას, რასაც თვითონ იცვამს და ის აჭამოს, რასაც თვითონ მიირთმევს; არ დაავალოთ მათ ისეთი საქმე, რაც მათ ძალებს აღემატება. ხოლო თუ დაავალებთ, დაეხმარეთ მათ".*[315]

მუსაბ ბინ უმეირის ძმა აბუ აზიზი ერთ სამაგალითო ამბავს გადმოგვცემს:

„ბედირის ბრძოლაში მეც ტყვედ ჩავვარდი. ანსართაგან ერთ ჯგუფს მიმაბარეს. წმინდა შუამავალს ნაბრძანები ჰქონდა, რომ ტყვეებს კარგად მოპყრობოდნენ. ამ ბრძანების შესასრულებლად ის ხალხი, რომელთა ზედამხედველობის ქვეშაც მე ვიმყოფებოდი, თავიანთ წილ პურსაც კი მე მაძლევდნენ და თვითონ მხოლოდ ხურმას სჯერდებოდნენ. მე მერიდებოდა და ჩემზე მოცემულ პურს რომელიმე მათგანს ვუბრუნებდი, მაგრამ ის პურს პირს არ აკარებდა და უკანვე მიბრუნებდა".[316]

შუა საუკენეების შავბნელ და უსამართლობის ხანაში წმინდა შუამავლისა და თანამიმდევართა ასეთი საქციელი მთელი კაცობრიობისათვის ჰუმანიზმისა და სიკეთის ნიშანსვეტად იქცა. წმინდა შუამავალი ადამიანების მიმართ კეთილი და მოწყალე დამოკიდებულებით ჯერ მათ გულებს მოინადირებდა, შემდეგ კი ისლამს უხსნიდა. ბედირში დატყვევებულ კერპთაყვანისმცემელთაგან ბევრი სწორედ ასეთი კეთილი დამოკიდებულების საფუძველზე გამუსლიმდა.

მონობის[317] ინსტიტუტი ისლამს არ შეუქმნია და არც წაუქეზებია საამისოდ ადამიანები, მაგრამ საზო-

315. ბუჰარი, ითქი, 15; მუსლიმი, ეიმანი, 40.
316. ჰეისემი, VI, 86; იბნ ჰიშამი, II, 288.
317. აქ მონობისა და ტყვეობის საკითხები ერთად განიხილება, რამეთუ მონობის ერთ-ერთი საფუძველი ტყვეობაა. ომის ტყვეებს მონებად აქცევდნენ.

გადოებაში ფართოდ გავრცელებული ამ ფორმაციის ერთი ხელის მოსმით მოსპობაც მიზანშეწონილად არ მიუჩნევია იმ მიზეზით, რომ მისი უცებ გაუქმება საზოგადოებრივ ცხოვრებაში ქაოსს გამოიწვევდა. თუმცა ამ სისტემის დასარეგულირებლად და ამ სფეროში არსებული აღვირახსნილობის აღსაკვეთად, ეს საკითხი ძალზე სერიოზულ წესებს დაუქვემდებარა — შექმნა მონათა საუკეთესო კანონი.

რადგანაც ერებს შორის ომები ყოველთვის იყო და იქნება ქვეყნიერების აღსასრულამდე, თავისუფლებადაკარგულ ადამიანთა უფლებების დამცველი მკაცრი კანონების არსებობის აუცილებლობაც ყოველთვის იქნება. მონობის ინსტიტუტის გაუქმებლობისა და მისი დამარეგულირებელი კანონების შექმნის ერთ-ერთი მიზეზიც სწორედ ესაა.

ისლამი, თავისი პრინციპების საფუძველზე, ცდილობს ერ-თმანეთთან დააახლოვოს მონა და ბატონი. მაგალითად, თუ ადამიანს შემთხვევით ვინმე შემოაკვდება, ისლამის მიხედვით, მან ამის გამოსასყიდად ერთი მონა უნდა გაათავისუფლოს, შემდეგ კი მოკლულის ოჯახს ვერცხლისა და აქლემის სახით გარკვეული რაოდენობის გამოსასყიდი საზღაური უნდა გადაუხადოს. ასევე ერთი მონის გათავისუფლებაა იმ ცოდვის უპირველესი გამოსასყიდი, რომელსაც მუსლიმი ჰაჯობისას ჩაიდენს. იგივე პირობა ვრცელდება ფიცის გატეხვაზე, ბილწსიტყვაობაზე და მარხვის გატეხვაზეც. ისლამში რომ ადამიანის გათავისუფლებას დიადი მნიშვნელობა ენიჭება, ამას ის ფაქტიც ადასტურებს, რომ გარკვეული ღვთისმსახურებების ფასის გამოსახატავ საზომ ერთეულად მონათა გათავისუფლებაა გამოყენებული. ამასთან ერთად, დიდ ცოდვად ითვლება უსამართლოდ ადამიანის მონად ქცე-





ვა. იმათ მიმართ კი, ვისაც ბედისწერამ მონობა არგუნა, კარგად და კეთილად მოპყრობაა ნაბრძანები.

ისლამი მონის პატრონს უბრძანებს, რომ მასაც ის აჭამოს, რასაც თვითონ მიირთმევს, ის დაალევინოს, რასაც თვითონ ლევს, ის ჩააცვას, რითაც თვითონ იმოსება, არ დატვირთოს მაშინ, როცა ის მარხულია და უზრუნველყოს იგი აუცილებელი საჭიროებებით. ისლამი მონის გათავისუფლებას მორწმუნის გადარჩენის ერთ-ერთ საუკეთესო საშუალებად თვლის. მონებს ისეთ უფლებებს ანიჭებს, რომ თუ ადამიანი ამ პირობებს დაიცავს, მონის უყოლობა მონის ყოლაზე უმჯობესი ხდება, მონის ყოლაც ხომ ერთგვარად მონობას ნიშნავს.

აქედან გამომდინარე, ისლამი მონობისაკენ მიმავალ გზას მაქსიმალურად კეტავს, მონობისაგან თავის დასაღწევ გზას კი ბოლომდე ხსნის, მონობაში მყოფ ადამიანთა გათავისუფლებას, ყველა შემთხვევაში, დიდ უპირატესობას ანიჭებს.



*— შენ მდიდარი კაცი ხარ, აბბას! გადაიხადე გამოსასყი-დი შენთვის, შენი ძმისწული აქილისათვის, ნევფელ იბნ ჰარისისათვის და თქვენთან შეთანხმების მქონე უთბე იბნ ამრისათვის,* — უთხრა წმინდა შუამავალმა ტყვეებს შორის მყოფ ბიძას, აბბასს.

— წმინდა შუამავალო! მე მუსლიმი ვიყავი. ყურაიშებმა ძალდატანებით წამომიყვანეს.

*— შენი მუსლიმობა ღმერთმა უწყის. თუ მართალს ამბობ, რა თქმა უნდა, ალლაჰი ჯილდოს მოგიზღავს. მაგრამ შენ ჩვენს მტერს ახლდი ბრძოლაში, ამიტომ გამოსასყიდი უნდა გადაიხადო,* — უთხრა წმინდა შუამავალმა

და ის 800 დირჰემიც, რომელიც აბბასს თან ჰქონდა ომის ნადავლის სახით ჩამოართვა.

— წმინდა შუამავალო, ეს თანხა მაინც ჩაგეთვალა გამოსასყიდად, — სთხოვა აბბასმა.

*— არა, ის ღმერთის მიერ ჩვენზე ნაწყალობევი ნადავლია, — უარყო აბბასის შეთავაზება წმინდა შუამავალმა.*

— ე. ი. დარჩენილი ცხოვრება მათხოვრობაში უნდა გამატარებინო, არა?

*— აბბას! მეუღლისათვის — უმმუ ფადლისათვის — მიცემულ ოქროებზე რას იტყვი?*

— რომელ ოქროებზე?!

*— იმ ოქროებზე, რომლებიც მექადან წამოსვლის დღეს, მარტოდ დარჩენილმა მეუღლეს მიეცი და უთხარი: „არ ვიცი ამ ლაშქრობაში რა მელოდება. თუ რაიმე უბედურება შემემთხვა, ამ ოქროდან ამდენი შენი იყოს, ნაწილი უბეიდულლაჰის მიეცი, ნაწილიც ფადლის, ქუსემისა და აბდულლაჰისაო“.* — შეახსენა მას წმინდა შუამავალმა.

— შენს შუამავლად მომვლინებელ ალლაჰს ვფიცავ, ეს ჩემსა და უმმუ ფადლის გარდა არავინ იცოდა. შენ, უეჭველად, ალლაჰის შუამავალი ხარ! — განცვიფრება ველარ დამალა აბბასმა.[318]

ბედირის ბრძოლაში დატყვევებულთა შორის წმინდა შუამავლის სიძე, წმინდა ზეინაბის ქმარი აბულ ასს იბნ რებიც იმყოფებოდა. აბულ ასსი მექაში სიმდიდრითა და ვაჭრობით სახელმოხვეჭილი პირი იყო. დედამისი ჰალე

318. აჰმედი, I, 353; იბნ სადი, IV, 13-15.





ბინთი ჰუვეილიდი, წმინდა ხატიჯეს და იყო. წმინდა ხატიჯე დისწულს, აბულ ასს, შვილივით აფასებდა.

— თქვენ მუჰამმედის ქალიშვილებზე ქორწინებით მას საზრუნავი მოაკელით. ახლა მისი შვილები უკან გაუგზავნეთ და თვითონ მიხედოს მათ. — უთხრეს კერპთაყვანისმცემლებმა წმინდა შუამავლის სიძეებს.

— ცოლს გაეყარე! ყურაიშ ქალთაგან ვისაც ხელს დაადგამ, იმას შეგრთავთო! — უთხრეს აბულ ასსაც, მაგრამ მან ეს წინადადება უარყო.

როცა სამხედრო ტყვეებისათვის გამოსასყიდის გადახდის პროცესი დაიწყო, წმინდა ზეინაბმაც გააგზავნა ქმრის გამოსასყიდი ცოტაოდენი საქონლისა და დედის, წმინდა ხატიჯეს ნაჩუქარი საქორწინო ყელსაბამის სახით. როცა წმინდა შუამავალმა ყელსაბამი დაინახა, ქალიშვილი შეებრალა.

*— თუ მიზანშეწონილად ჩათვლით, ზეინაბის ქმარი გაათავისუფლეთ და გამოსასყიდიც უკან დაუბრუნეთ.* — სთხოვა მან მუსლიმებს.

— რა თქმა უნდა, წმინდა შუამავალო! — მიუგეს მეგობ-რებმა. აბულ ასსიც გაათავისუფლეს და მისი გამოსასყიდიც ზეინაბს უკანვე დაუბრუნეს.

წმინდა შუამავალმა აბულ ასსი იმ პირობით გაათავისუფლა, რომ ის წმინდა ზეინაბს მედინაში გააგზავნიდა. ოღონდ ეს პირობა მხოლოდ მათ უნდა სცოდნოდათ, სხვასთან ამის შესახებ კრინტი არ უნდა დაეძრათ.[319]



უმეირ იბნ ვეჰბის შვილი ვეჰბიც ბედირში ტყვედ ჩავარდნილთა შორის იმყოფებოდა. უმეირი ყურაიშ

319. იბნ ჰიშამი, II, 296-297; აბუ დავუდი, ჯიჰადი, 121/2692; აჰმედი, VI, 276.





კერპთაყვანისმცემელთა შორის ერთ-ერთი ყველაზე გამჭრიახი და გონიერი კაცი იყო. მექაში წმინდა შუამავალსა და თანამიმდევართ ბევრი პრობლემა შეუქმნა. ერთ დღეს ის და საფვან იბნ უმეიე ჰიჯრში ისხდნენ და ბედირის მარცხისა და ჭაში ჩამარხული მათი დაღუპულების თაობაზე საუბრობდნენ.

— ვფიცავ, მათი ამ მდგომარეობაში ჩავარდნის შემდეგ, სიცოცხლეს არანაირი აზრი აღარ აქვს, — თქვა საფვან იბნ უმეიემ.

— აბსოლუტურად მართალი ხარ, — დაეთანხმა უმეირი, — ვალისა და ჩემი ცოლ-შვილის შიმშილით დახოცვის შიში რომ არ მქონდეს, უეჭველად, წავიდოდი და მუჰამმედს სიცოცხლეს გამოვასალმებდი. თან იქ მისასვლელად საპატიო მიზეზიც მაქვს. ჩემი შვილი ხომ მათ ტყვეობაში იმყოფება. ვეტყვი, რომ მისთვის მივედი. თან, როგორც მსმენია, მუჰამმედი ბაზრობებზეც დადის თურმე. უმეირის ამ სიტყვებმა საფვანი გაახარა:

— შენს ვალს მე გადავიხდი. შენს ცოლ-შვილსაც, სანამ ცოცხლები არიან, მე მივხედავ და მე უზრუნველვყოფ ყველაფრით.

ამის შემდეგ უმეირმა ხმალი კარგად გალესა და მოაწამვლინა, საფვანმა კი საგზალი და სამგზავრო პირუტყვი მოუმზადა. ის მედინაში მივიდა, მეჩეთის კარებთან ჩამოქვეითდა, აქლემი იქვე მიაბა და ხმალი შეიბა. წმინდა ომარს მისი დანახვა არ ესიამოვნა:

— ეს ალლაჰის მტერი უმეირია. ვფიცავ, სამტროდ იქნება მოსული. მან არ ჩამოაგდო ჩვენს შორის შუღლი და ბედირში მან არ ამცნო მტერს ჩვენი სავარაუდო რაოდენობა? — დაასკვნა თავისთვის და მაშინვე წმინდა შუამავალს ეახლა.





— წმინდა შუამავალო! იმ ალლაჰის მტერს, უმეირს, მახვილი შეუბამს და მოსულა.

— ჩემთან გამოგზავნე, — უთხრა წმინდა შუამავალმა. წმინდა ომარი უკან დაბრუნდა. უმეირს ხმლის ქამარში ხელი მოჰკიდა, მის გვერდით მყოფი ანსარები კი გააფრთხილა: „წმინდა შუამავალთან შედით და ის ამ მტარვალისაგან დაიცავით. მასზე არ ინდობაო!“

*— გაუშვი, ომარ! — უთხრა წმინდა შუამავალმა, და უმეირს მიმართა: მომიახლოვდი, უმეირ!*

მას მისვლის მიზეზი ჰკითხა.

— ტყვეობაში მყოფი ჩემი შვილის სანახავად მოვედი, — უპასუხა უმეირმა.

*— თუ ასეა, ეს ხმალი რაღად გინდა?*

— ღმერთმა დასწყევლოს ხმლები. რა სიკეთე მოუტანია მათ დღემდე ჩვენთვის! — თავი მოიკატუნა უმეირმა.

*— ჩემსკენ შემოტრიალდი და პირდაპირ მითხარი, აქ რა მიზნით მოხვედი?!* — კატეგორიულად მოსთხოვა მას წმინდა შუამავალმა.

— მე მხოლოდ და მხოლოდ ჩემი შვილის სანახავად მოვედი!

*— ჰიჯრში საფვანს რა პირობა მიეცი?* — ჰკითხა წმინდა შუამავალმა გამომცდელად.

უმეირი შეშინდა.

— რა პირობა მივეცი?!

*— ალლაჰი შენს განზრახვასა და შენს შორის ჩადგა და ამ საქმეში ხელი შეგიშალა.*

განცვიფრებულმა უმეირმა წამოიძახა:

— ვაღიარებ, რომ შენ ნამდვილად ალლაჰის შუამავალი ხარ! წმინდა შუამავალო, ჩვენ არ ვირწმუნეთ შენი სიტყვები იმასთან დაკავშირებით, რომ შენ ალლაჰის შუამავალი იყავი და მისგან სიბრძნე გარდმოგევლინებოდა. ამ საქმის შესახებ ჩემსა და საფვანის გარდა არავინ არაფერი იცოდა. ეს ამბავი მხოლოდ ალლაჰის მეშვეობით შეიძლება გაგეგო. მადლობა ღმერთს, რომელმაც მე ჭეშმარიტ გზაზე დამაყენა და აქ მომიყვანა! — თქვა და ალლაჰის ერთობა აღიარა.

— *ჩვენს ძმას სარწმუნოება კარგად აუხსენით! ყურანის კითხვა შეასწავლეთ! მისი შვილი კი ტყვეობიდან გაათავისუფლეთ!* — მიმართა თანამიმდევრებს გახარებულმა წმინდა შუამავალმა.

მაშინვე შეუდგნენ წმინდა შუამავლის ბრძანების შესრულებას.

— წმინდა შუამავალო! მე ხომ ალლაჰის შუქის ჩაქრობას ვცდილობდი და ამისათვის მუსლიმებს სასტიკად ვაწამებდი. თუ ნებას დამრთავთ, მექაში წავალ და იქაურ კერპთაყვანისმცემლებს ისლამს ვუქადაგებ და ალლაჰისა და მისი შუამავლის მორჩილებისკენ მოვუწოდებ. იმედია, ალლაჰი მათ ჭეშმარიტ გზაზე დააყენებს! — სთხოვა უმეირმა. წმინდა შუამავალმა მას მექაში წასვლის ნება დართო.

ამ დროს მექაში საფვან იბნ უმეიე, რომელმაც მედინაში მომხდარის შესახებ არაფერი იცოდა, ხალხს ასე მიმართავდა:

— რამდენიმე დღეში მედინადან ჩამოსული ამბავი გაგახარებთ. ეს ამბავი ბედირის ტრაგედიას დაგავიწყებთ.





მედინადან ჩამოსულ კერპთაყვანისმცემლებს იქაურ ამბებს ეკითხებოდა. ბოლოს ერთმა მხედარმა მას უმეირის გამუსლიმების ამბავი ამცნო.

როცა უმეირ იბნ ვეჰბი მექაში ჩავიდა, ხალხისთვის ისლამის ქადაგებას შეუდგა. მისი ძალისხმევის წყალობით, ბევრი გამუსლიმდა. ერთ დღეს ქააბაში საფვან იბნ უმეიესაც გადაეყარა.

— შენ ჩვენი ერთ-ერთი ლიდერთაგანი ხარ. ვერ ხედავ, რომ ქვებს ვცემთ თაყვანს და მათვე ვსწირავთ მსხვერპლს? ნუთუ ესაა სარწმუნოება? მე ვაღიარებ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა, ალლაჰისა მუჰამმედი კი მისი შუამავალია! — მიმართა საფვანს. საფვანი დადუმდა და მისთვის არაფერი უთქვამს.[320]

ამ ამბავმა, — მორწმუნეების გულებში ადგილი დაიკავა, როგორც წესმა: „შენს მოსაკლავად მოსული შენში გაცოცხლდეს!“

ბედირის ბრძოლაში კერპთაყვანისმცემელთა ლიდერების დახოცვითა და ხელებშეკრული ტყვეების მედინაში მოყვანით, ალლაჰმა მედინას მკვიდრ კერპთაყვანისმცემლებს, ფარისევლებსა და ებრაელებს სიამაყის გრძნობა დაუთრგუნა და დაამცირა. აბდულლაჰ იბნ უბეიმ და მისმა თანამოაზრე მედინელმა კერპთაყვანისმცემლებმა, „გამარჯვება და უპირატესობა მის მხარესააო“, — იფიქრეს და იძულებული გახდნენ მას დამორჩილებოდნენ.

## კანონი სამხედრო ნადავლის შესახებ

იმის გამო, რომ ჯერ კიდევ არ იყო ცნობილი სამხედრო ნადავლის შესახებ ისლამის წესი, ბედირში მოპო-

320. იბნ ჰიშამი, II, 306-309; ვაქიდი, I 125-128; იბნ სადი, IV, 199-201.

ვებული სამხედრო ნადავლის გამო დავა წარმოიშვა. სად იბნ ები ვაქქასმა, რომლის ძმაც ბედირში შეჰიდად დაეცა, მის მიერ მოკლული საიდ იბნ ასის ხმალი მოიტანა და ალლაჰის შუამავალს სთხოვა, ის მისთვის დაეტოვებინა. აი, ამ შემთხვევისა და სხვა წამოჭრილი მოთხოვნების გამო, ბედირიდან წამოსვლასა და სამხედრო ნადავლის განაწილებამდე, სურა „ენფალის“ პირველი აიათი მოევლინა.

يَسْأَلُونَكَ عَنِ الأَنفَالِ قُلِ الأَنفَالُ لِلّهِ وَالرَّسُولِ فَاتَّقُواْ اللّهَ
وَأَصْلِحُواْ ذَاتَ بِيْنِكُمْ وَأَطِيعُواْ اللّهَ وَرَسُولَهُ إِن كُنتُم مُّؤْمِنِينَ

**„გეკითხებიან შენ ნადავლის თაობაზე, უპასუხე: ნადავლი ალლაჰისა და შუამავალისაა. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰისა და გამოასწორეთ თქვენს შორის არსებული; ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და შუამავალსა მისსა, თუკი ხართ მორწმუნენი “.**[321]

წმინდა შუამავალმა სამხედრო ნადავლი მედინასთან ახლოს ბრძოლაში მონაწილეებს ადგილების მიხედვით გაუნაწილა.

ამის შემდეგ სამხედრო ნადავლთან დაკავშირებით ამავე სურის 42-ე აიათი მოევლინა.

وَاعْلَمُواْ أَنَّمَا غَنِمْتُم مِّن شَيْءٍ فَأَنَّ لِلّهِ خُمُسَهُ وَلِلرَّسُولِ وَلِذِي
الْقُرْبَى وَالْيَتَامَى وَالْمَسَاكِينِ وَابْنِ السَّبِيلِ إِن كُنتُمْ آمَنتُمْ

321. სურა ენფალი, აიათი 1.





بِاللهِ وَمَا أَنزَلْنَا عَلَى عَبْدِنَا يَوْمَ الْفُرْقَانِ يَوْمَ الْتَقَى الْجَمْعَانِ
وَاللهُ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ.

**„და იცოდეთ, რომ თუ რამე ალაფს მოიპოვებთ, უეჭველად, ამის მეხუთედი ალლაჰისაა, მისი შუამავალის და ახლო ნათესავების, ობლებისა და უპოვრების და მგზავრების. თუკი თქვენ ირწმუნეთ ალლაჰი, და რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს განსხვავების დღეს; იმ დღეს, როცა ორი ლაშქარი შეხვდა ერთმანეთს. და ალლაჰი ყოვლისშემძლეა!“.**[322]

ამ აიათის მიხედვით, სამხედრო ნადავლის ერთი მეხუთედი ალლაჰს, შუამავალს, მის ნათესავებს, ობლებს, ღარიბებს და გზად დარჩენილებს ეკუთვნით.

წმინდა შუამავალმა თავისი წილის ერთი ნაწილით ოჯახის წევრების მოთხოვნილებები რომ დააკმაყოფილა, დანარჩენი ნაწილი ხაზინაში ჩადო და არმიის ხარჯებს მოახმარა.[323]

ამრ იბნ აბესე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა, როცა ყიბლეს მიმართულებით (ფარდად) სამხედრო ნადავლი, აქლემი იპოვა, ნამაზის ლოცვის შემდეგ ცხოველი ალლაჰს მსხვერპლად შესწირა, მისი გვერდიდან ერთი ბეწვი აიღო, ხელში დაიჭირა, გვაჩვენა და ბრძანა:

*„სამხედრო ნადავლისგან მეხუთედის გარდა, ამდენიც კი ჩემთვის ჰალალი არ არის, ის მეხუთედიც თქვენზედ დაიხარჯებაო“.*[324]

322. სურა ენფალი, აიათი 41
323. ბუჰარი, ფერაიზი 3, ჰუმუსი 1, ნაფაქათ 3, მუსლიმი, ჯიჰადი 49.
324. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 149/2755.





წმინდა შუამავალი ყველაფერ იმას, რაც მოეპოვებოდა, თავის თანამიმდევრებს აძლევდა. თუმცა ზოგჯერ მის სახლში, დღეების განმავლობაში, ბუხარი არ ინთებოდა და საჭმელი არ იხარშებოდა. ძალიან ბევრ ჰადისშია გადმოცემული, რომ მას და მის ოჯახს, უმრავლეს შემთხვევაში, ერთი დღის სამყოფი საჭმელიც კი არ ჰქონდათ. მის მორალს ამ საკითხში ნათლად წარმოგვიდგენს ენესი:

„ალლაჰის შუამავალს ბაჰრეინიდან ქონება მოუტანეს. მან ბრძანა: „ეს ყველაფერი მეჩეთში მიიტანეთო!“ ეს ქონება ალლაჰის შუამავლისთვის მოტანილ ქონებათაგან ყველაზე ბევრი იყო. ალლაჰის შუამავალი, როცა მეჩეთში ნამაზის სალოცავად მივიდა, ამ ქონებისთვის არც შეუხედავს, ნამაზი ილოცა, შემდეგ კი ქონების გვერდით გაჩერდა და იქაურობას არ მოსცილებია, სანამ მთელი ეს ქონება მოწყალებად არ გასცა ისე, რომ ერთი დირჰემიც აღარ დარჩა.“[325]



ყურანის სურა „ენფალი“ მედინაში ჰიჯრის მეორე წელს მოევლინა. იმის გამო, რომ ის სურა ბედირის ლაშქრობას შეეხება და ბედირის დღეებშია მოვლენილი, ამ სურას „ბედირის“ სურაც ეწოდა.

## შეჰიდობის ხარისხი

შეჰიდობა ყველაზე მღალი საფეხურია იმ საფეხურთა შორის, რომელსაც შეიძლება მორწმუნემ ამქვეყნად მიაღწიოს. სამოთხის ყველაზე დაბალი საფეხურიც კი ამქვეყნიურ სრულყოფილებაზე მაღალია. შეჰიდს, ამ ად-

325. ბუჰარი, სალათი 42, გიზიე 41, ჯიჰადი 172





გილის დიდებულებისა და სამოთხეში არსებული ჯილდოს სიდიადის გამო, კვლავ და კვლავ ამქვეყნად დაბრუნება და შეჰიდად გახდომა სურს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

وَلَئِن قُتِلْتُمْ فِي سَبِيلِ اللهِ أَوْ مُتُّمْ لَمَغْفِرَةٌ مِّنَ اللهِ وَرَحْمَةٌ
خَيْرٌ مِّمَّا يَجْمَعُونَ

**„თუკი, თქვენ დაეცემით ალლაჰის გზაზე ან მოკვდებით, მაშინ მიტევება და წყალობა ალლაჰისა ბევრად საუკეთესოა იმაზე, რასაც ისინი აგროვებენ (იხვეჭენ).“.**[326]

სადი იბნ ები ვაქქასი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ნამაზს გვალოცებდა. ერთი კაცი მოვიდა, მწკრივში ჩადგა და თქვა:

„ჩემო ალლაჰო, მე მიბოძე ყველაზე ღირსეული მათ შორის, რაც შეიძლება ღვთისმოსავ მონა-მსახურს უბოძოო!“ წმინდა შუამავალმა, როგორც კი ნამაზი დაამთავრა, იკითხა:

*„ცოტა ხნის წინ ვედრება რომ წაიკითხა, ის კაცი ვინ იყო?“*

კაცმა უპასუხა:

„მე ვიყავი, ალლაჰის შუამავალო“.

*„თუ ასეა, ცხენი ჩაიმუხლებს და ალლაჰის გზაზე შეჰიდი გახდები.“*[327]

როცა ომში მიდიოდნენ, წმინდა შუამავალი თანამიმდევარებისთვის ალლაჰს წყალობასა და ცოდვების მიტე-

326. სურა ალი-იმრანი, აიათი 157
327. ჰაქიმი, 1, 325/748.




ვებას ევედრებოდა, ზოგნი ღირსნი ხდებოდნენ შეჰიდობისა. ამრ იბნ ექვამმიც, ამ ვედრების წყალობით, ჰაიბერში შეჰიდად დაეცა.[328]

ყოველივე ეს კიდევ უფრო მეტი მტკიცებულებაა იმისა, თუ რამდენად დიდებული ადგილია შეჰიდობის საფეხური. მისმა თანამიმდევრებმა დაინახეს წმინდა შუამავლის ამ ვედრების შედეგი და შეჰიდობა სიხარულად აღიქვეს.

აბუ ქათადეს გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს წმინდა შუამავალი ფეხზე წამოდგა და თქვა:

*„ალლაჰის გზაზე ჯიჰადი და ალლაჰის რწმენა, ქმედებათაგან ყველაზე ღირსეულიაო.“*

ერთმა კაცმა ჰკითხა:

*„ალლაჰის შუამავალო, თუ ალლაჰის გზაზე მოვკვდები, ამით ჩემს ცოდვებს გამოვისყიდი?“*

*„დიახ, თუ შენ მოითმენ და გასამრჯელოს მხოლოდ ალლაჰისგან დაელოდები, თუ ფრონტის ხაზიდან არ გაიქ-ცევი, მტერს პირისპირ შეხვდები და ალლაჰის გზაზე მოკვდები, ცოდვებს გამოისყიდი. მხოლოდ ის ცოდვა, რომელიც ვალის გადაუხდელობის გამო გაქვს, ამ ცოდვებში არ შედის. ეს მე ჯებრაილმა მითხრაო“* — ბრძანა.[329]

სხვა გადმოცემის მიხედვით:

*„შეჰიდს, სხვა ადამიანის უფლებების შელახვის გარდა, ალლაჰი ყველა ცოდვას მიუტევებსო.“*[330]

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს თავის თანამიმდევრებს უთხრა:

328. მუსლიმი, ჯიჰადი, 123, 132, ბუჰარი 138.
329. მუსლიმი, იმარე, 117, თირმიზი, ჯიჰადი, 33/1712.
330.. მუსლიმი, იმარე 119.





*„ამ ღამეს ორი კაცი მესიზმრა. ისინი ჩემთან მოვიდნენ და ერთ სახლში მიმიყვანეს, რომელიც ისეთი ლამაზი და ძვირფასი იყო, რომ მისი მსგავსი დღემდე არ მინახავს. იმ ორმა პიროვნებამ მითხრა:*

*— ეს უბადლო სახლი შეჰიდების სასახლეაო."* [331]

წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევართაგან ყველაზე მეტად შეჰიდებთან იყო დაკავშირებული. მათ განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა, ახარებდა, რომ ისინი სამოთხეში მოხვდებოდნენ, მათ ახლობლებს კი ამშვიდებდა. თავის მიმდევრებს ურჩევდა შეჰიდებისთვის მიებაძათ.

ჯაბირი გადმოგვცემს:

„მამაჩემის დასახიჩრებული გვამი მოიტანეს და წმინდა შუამავლის წინ დაასვენეს. მინდოდა მამის სახე მენახა, მაგრამ იქ შეკრებილმა საზოგადოებამ არ დამანება. შუამავალმა კი თქვა:

*„ანგელოზები მას ფრთებით განუწყვეტლივ უჩრდილე-ბენო."* [332]

შეჰიდობა სინამდვილეში სიკვდილი კი არა, ჩვენთვის მიუღწეველი ცხოვრების ისეთი თვისობრიობაა, რომელიც მადლს მოგვაპოვებინებს. დიადმა ღმერთმა ამიტომაც შეჰიდისთვის „მკვდრის" წოდება აკრძალა. აიათში ასეა ნაბრძანები:

وَلاَ تَقُولُواْ لِمَنْ يُقْتَلُ فِي سَبيلِ اللّهِ أَمْوَاتٌ بَلْ
أَحْيَاء وَلَكِن لاَّ تَشْعُرُونَ

331. ბუჰარი, ჯიჰადი, 4, ჯენაიზი, 93.
332. ბუჰარი, ჯენაიზი, 3, 35, ჯიჰადი 20, მუსლიმი, ფედაილუ საჰაბე 129-130.

**„ვინც დაეცემა ალლაჰის გზაზე, არ თქვათ: მკვდრები! არამედ ცოცხლები არიან, მაგრამ თქვენ ვერ გრძნობთ.“** [333]

وَلاَ تَحْسَبَنَّ الَّذِينَ قُتِلُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ أَمْوَاتاً بَلْ أَحْيَاء عِندَ رَبِّهِمْ يُرْزَقُونَ. فَرِحِينَ بِمَا آتَاهُمُ اللّهُ مِن فَضْلِهِ وَيَسْتَبْشِرُونَ بِالَّذِينَ لَمْ يَلْحَقُواْ بِهِم مِّنْ خَلْفِهِمْ أَلاَّ خَوْفٌ عَلَيْهِمْ وَلاَ هُمْ يَحْزَنُونَ . يَسْتَبْشِرُونَ بِنِعْمَةٍ مِّنَ اللّهِ وَفَضْلٍ وَأَنَّ اللّهَ لاَ يُضِيعُ أَجْرَ الْمُؤْمِنِينَ

**„და შენ არავითარ შემთხვევაში მკვდრად არ ჩათვალო ისინი, ვინც დაეცა ალლაჰის გზაზე, არამედ ცოცხალნი არიან, თავიანთ ღმერთთან იღებენ სარჩოს,**

**ხარობენ იმით, რაც ალლაჰმა უბოძა თავისი სიკეთეებიდან, და ხარობენ იმით, ვინც მათ უკანაა და ჯერ არ მისწევიათ, რომ მათ არ მოელით არცა შიში და არცა მწუხარება!**

**ხარობენ ალლაჰის წყალობისა და მადლის გამო და რომ ალლაჰი საზღაურს არ დაუკარგავს მორწმუნეებს“** [334]

ღმერთის მიერ შექებული შეჰიდების ადამიანების მხრი-დან გახსენება და თაყვანისცემა ზია ფაშამ შემდეგნაირად განმარტა:

„ვინც ადამიანების დასახმარებლად გაიქცევა და მათი ბედნიერებისთვის თავს მსხვერპლად გაიღებს, მთელი კაცობრიობა, ქვეყნის აღსასრულამდე, მის სახელს პატივისცემით მოიგონებს.“

333. სურა ელ-ბაყარა, აიათი 154.
334. სურა ალი-იმრანი, აიათები 169-171.





განკითხვის დღეს შეჰიდები მათი ჭრილობებიდან მომდინარე სისხლის ზოლით და ამ სისხლისგან დაფრქვეული მუშკის სურნელებით იცნობენ. ადამიანები მოწმე გახდებიან მათი ღირსებისა და პატივისა. ამ მიზეზით შეჰიდის წმინდა სისხლი და გვამი არ იბანება.

წმინდა შუამავალი შეჰიდებისთვის სიკვდილის სიადვილეს ასე გამოხატავს:

*„ვინც შეჰიდად დაეცემა, სიკვდილისას იმდენ სიმწარეს იგრძნობს, რამდენსაც ადამიანი ჭიანჭველას ნაკბენისგან.“*[335]

დიადი ღმერთი მონა-მსახურების შეჰიდობისკენ ლტოლვაზე ბრძანებს:

فَلْيُقَاتِلْ فِي سَبِيلِ اللّهِ الَّذِينَ يَشْرُونَ الْحَيَاةَ الدُّنْيَا بِالآخِرَةِ
وَمَنْ يُقَاتِلْ فِي سَبِيلِ اللّهِ فَيُقْتَلْ أَوْ يَغْلِبْ فَسَوْفَ نُؤْتِيهِ أَجْرًا عَظِيمًا

**„დაე, იბრძოლონ ალლაჰის გზაზე იმათ, რომელნიც ამქვეყნიური ცხოვრებით იმქვეყნიურ ცხოვრებას ყიდულობენ. და ვინც იბრძოლოს ალლაჰის გზაზე, და შემდეგ დაიღუპოს (დაეცეს) ან გაიმარჯვოს, სულ მალე ჩვენ მას ვუბოძებთ დიად საზღაურს! “** [336]

წმინდა შუამავალი, რომელსაც გულწრფელად სურდა შეჰიდობა, ამ გრძნობას ასე გამოხატავდა:

*„ჩემი მიმდევრებისთვის ძნელი რომ არ ყოფილიყო, არც ერთ საომიცრო ნაწილს უკან არ ჩამოვრჩებოდი, ყველას შევუერთდებოდი, ალლაჰის გზაზე შეჰიდად ქცე-*

335. თირმიზი, ფედაიჰულ-ჯიჰადი, 26/1668, ნესაI, ჯიჰად 35; იბნ მასე,ჯიჰად 16.
336. სურა ნისა, აიათი 74.

*ვას, შემდეგ აღდგომას, კვლავ შეჰიდად ქცევას, კვლავ აღდგომას, კვლავ შეჰიდად ქცევას ვისურვებდიო.“*[337]



ერთ დღეს შუამავალმა ﷺ წმინდა ომარს ერთ პერანგზე ჰკითხა:

*„ეს პერანგი ახალია თუ გარეცხილი?“*

წმინდა ომარმა უპასუხა:

„არა, ახალი არ არის, გარეცხილი პერანგია, ალლაჰის შუამავალო!“

*„ახალი ჩაიცვი, ღმერთისადმი მადლიერებით იცხოვრე, შეჰიდად მოკვდიო“,* — უთხრა შუამავალმა.[338]

წმინდა შუამავალმა წმინდა ომარსაც შეჰიდობა ახარა.

ერთ დღეს მუჰამმედ შუამავალი ﷺ აბუ ბაქრი, ომარი და ოსმანი (რადიელლაჰუ ანჰუმა) უჰუდის მთაზე ავიდნენ. ამ დროს მთა შეირყა, წმინდა შუამავალმა მიწას ფეხი დაჰკრა და ბრძანა:

*„ფრთხილად იყავი, უჰუდ! შენს ზემოთ ერთი შუამავალი, ერთი სანდო და ორი შეჰიდიაო.“*[339]

წმინდა ომარმა ისურვა:

„ჩემო ალლაჰო, მომანიჭე ბედნიერება, შენს გზაზე შეჰი-დად ვიქცე და შუამავლის ქალაქში მოვკვდეო!“[340] ალლაჰმა მას ამ საფეხურზე ასვლა აღირსა. წმინდა ომარის ქალიშვილი ჰაფსა ამბობს:

337. ბუჰარი, იმანი, 26; მუსლიმი, იმარე 103-107.
338. აჰმედი, 11, 89
339. ბუჰარი, ასჰაბუნ ნები 6; თირმიზი, მენაქიბი, 18/3703, ნესაი, აჰზაბი, 4.
340. ბუჰარი, ფედაილულ ბედინე 12.





როგორც კი მამაჩემისგან ეს ვედრება გავიგონე, გავ-ვოცდი და ეს როგორ იქნება, თან მედინაში სიკვდილი და თან შეჰიდად ქცევა გინდა, ვუთხარი.

„თუ ალლაჰი ისურვებს, ამას განმახორციელებინებ-სო“, თქვა.

წმინდა ომარის შეჰიდად ქცევამდე ადამიანებს ეს სა-კითხი აოცებდათ და ვედრების აღსრულებას ინტერესით ელოდებოდნენ.“[341]

ალლაჰის შუამავალი ყოველი მუსლიმისთვის შეჰი-დობის სურვილის საჭიროებას ასე გამოხატავდა:

*„ვინც მთელი გულით ალლაჰისგან შეჰიდობას ისურ-ვებს, ლოგინშიც რომ მოკვდეს, ალლაჰი მას შეჰიდობის საფეხურამდე აიყვანს.“*[342]

ამასთან ერთად, ალლაჰის შუამავალი ადამიანების ერთ ნაწილს შეჰიდებად თვლიდა. ერთ დღეს თავის მიმ-დევრებს ჰკითხა:

*„თქვენ შეჰიდად ვის თვლით?“*

„ალლაჰის შუამავალო, ვინც ალლაჰის გზაზე მოკვ-დება, შეჰიდია!“

*„თუ ასეა შეჰიდები საკმაოდ ცოტა ყოფილან!“*

„მაშინ შეჰიდები ვინ არიან, ალლაჰის შუამავალო?“

*„ვინც ალლაჰის გზაზე იქნება მოკლული, ალლაჰის გზაზე გარდაცვლილი, გადამდები ავადმყოფობი-საგან გარდაცვლილი — შეჰიდია, ვინც დაიხრჩობა, შეჰიდიაო.“*[343]

341. იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ-ბარი, IV; 101.
342. მუსლიმი, იმარე, 156.
343. მუსლიმი, იმარე, 165, იბნი მაჯე, ჯიჰადი, 17.

სხვა გადმოცემების მიხედვით, წმინდა შუამავალი ამბობს, რომ *ქონების, სისხლის, რწმენისა და ოჯახის დაცვაში მოკლული ადამიანიც შეჰიდია.*[344]

## წმინდა მუჰამმედ შუამავლის მიერ ქალიშვილის - ზეინაბის მედინაში ჩაყვანა

წმინდა მუჰამმედის სიძემ, აბულ ასსმა, ბედირში ტყვედ ჩავარდნის, განთავისუფლებისა და მექაში დაბრუნების შემდეგ, ცოლს, ზეინაბს ნება დართო მედინაში წასულიყო. ერთი თვის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ზეიდ იბნ ჰარისე და ანსარებისგან ერთი კაცი გააგზავნა და უთხრა:

„ზეინაბი და ისინი, ვინც მასთან არიან იეჯიჯის მინდორში, იპოვეთ და აქ მომიყვანეთ!“

აბულ ასსმა ზეინაბს უთხრა, მამასთან წასულიყო. ისიც წასასვლელად მოემზადა. აბულ ასსის ძმამ, ქინანემ, აქლემი მოიყვანა. წმინდა ზეინაბი აქლემის ტახტრევანში ჩაჯდა. ქინანემ კი მშვილდი და კაპარჭი მხარზე გადაიკიდა, აქლემს ავშარა ამოსდო და მექადან მედინასკენ გზას გაუდგა.

ამ ამბის გაგებისთანავე ყურაიში კერპთაყვანისმცემლები წმინდა ზეინაბს უკან დასაბრუნებლად გამოედევნენ და ზითუვას უბანში დაეწივნენ. ჰებბარ იბნ ესვედმა ტახტრევანში მჯდარ ზეინაბს შუბი ესროლა და ძირს ჩამოაგდო. ზეინაბი ქვაზე დაეცა, ის ამ დროს ფეხმძიმედ იყო და ბავშვი დაკარგა, სისხლში ცურავდა, ტკივილის-

344. იხ. ბუჰარი, მეზალიმი, 33; მუსლიმი, იმანი, 226; აბუ დავუდი, სუნნეთი, 28-29.





გან იტანჯებოდა. ქინანემ კაპარჭიდან ისარი ამოიღო და საბრძოლველად მოემზადა.

ყველამ მაშინვე უკან დაიხია, მიახლოებას ვერავინ ბედავდა.

აბუ სუფიანმა კერპთაყვანისმცემლებთან ერთად ქინანეს-თან მივიდა და უთხრა:

„ისრების სროლა შეწყვიტე, უნდა გელაპარაკოთო!“

„შენ სწორად არ მოიქეცი! ეს ქალი სრულიად აშკარად, ყველას თვალწინ დააყენე გზაზე, თუმცა კარგად იცოდი ყველაფერი, რაც მუჰამმედის გამო თავს დაგვატყდა, მისი ქალიშვილის ასე სახალხოდ, სრულიად დაუფარავად მასთან წაყვანას არ დაგანებებთ, მექელებმა ეს ამბავი ისე აღიქვეს, როგორც ჩვენი უბედურების სათავე. ჩემს სიცოცხლეს ვფიცავ, რომ ჩვენთვის არავითარი მნიშვნელობა არ ჰქონდა ზეინაბის მამასთან გაუშვებლობას, ეს ჩვენი შურისძიების მიზანი არასდროს ყოფილა. მე დამიჯერე და ის უკან, მექაში დააბრუნე, როცა ხმები მიწყნარდება და ხალხიც მისი უკან დაბრუნებით დამშვიდდება, მამასთან მალულად წაიყვანე!“

ქინანეც ასე მოიქცა, რამდენიმე ღამე მექაში დარჩა, მოწინააღმდეგეთა დაშოშმინებას დაელოდა, შემდეგ წმინდა ზეინაბთან ერთად ღამე გზას გაუდგა. ის იეჯიჯში ზეიდ იბნ ჰარისესა და მის ამხანაგს ჩააბარა, რომლებმაც ზეინაბი მამასთან წაიყვანეს.

აბულ ასსი ჰიჯრის მეექვსე წელს, ყურაიშების ქარავანთან ერთად, კვლავ ტყვედ ჩავარდა. გამთენიისას ალლაჰის შუამავლის ქალიშვილს ზეინაბს ამბავი შეუთვალა: „მამისგან ჩემთვის დახმარება ითხოვეო!“ ამ დროს წმინდა შუამავალი მუსლიმებს დილის ნამაზს





ალოცებდა. როცა ლოცვას მორჩნენ, ზეინაბი ჯამაათთან მივიდა და დაიძახა:

„ხალხო! მე წმინდა შუამავლის ქალიშვილი ზეინაბი ვარ! აბულ ასსი ჩემი მფარველობის ქვეშ ავიყვანე!“ ამის შემხედვარე წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„შენს მფარველობაში აყვანილი კაცი, ჩვენც მფარველობის ქვეშ ავიყვანეთ.“* ზეინაბმა განაგრძო:

„აბულ ასსი ნათესავია, თანაც ჩემი ბავშვების მამაა, ჩემი მფარველობის ქვეშ ამიტომაც ავიყვანეო.“

ალლაჰის შუამავალმა ალლაჰის გზაზე მებრძოლებს უთხრა:

„თუ საჭიროდ ჩათვლით მისთვის ქონების მიცემას, მიეცით! თუ მიცემა არ გინდათ, ეს თქვენი უფლებაა!“

„არა, ალლაჰის შუამავალო, ჩვენ მას ქონებას დავუბრუნებთ“, — განაცხადეს თანამიმდევრებმა.

აბულ ასსი დაბრუნებული ქონებით მექაში დაბრუნდა, ვისზეც მისაცემი ჰქონდა, ქონება ყველას გადასცა და იკითხა:

„ყურაიშის ჯამაათნო! დარჩა ვინმე, ვისთვისაც ქონება არ მიმიციაო?“

„არა, ღმერთმანი არ დარჩა“, — იყო პასუხი.

„თქვენს წინაშე აღებული ვალდებულება ხომ შევასრულე?“

„დიახ, ღმერთმანი, შეასრულე! ღმერთმა შენ სიკეთით დაგაჯილდოვა, ნამდვილად პატივსაცემი და მტკიცე ხარ!“

აბულ ასსმა თქვა:





„ღმერთმანი ის, რაც თქვენთან მოსვლამდე მედინაში ჩემს გამუსლიმებას ხელს უშლიდა, იყო შიში თქვენს წინაშე, რადგანაც თქვენი ვალი მემართა, ახლა კი მწამს, რომ არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა და მწამს, რომ მუჰამმედი ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალია!“

ამის შემდეგ ის მედინაში ალლაჰის შუამავალთან დაბრუნდა. ალლაჰის შუამავალმა მას ახალი ქორწინების აქტით ზეინაბი უკან დაუბრუნა.[345]

## ებრაელები და ბენი ქაინუქის ბრძოლა

*(შევვალი 2 აპრილი, 624 წ.)*

ებრაელები, რომლებიც მედინაში და მის გარშემო ცხოვრობდნენ, საკმაოდ ბევრნი იყვნენ. ისინი ამბობდნენ, რომ არაბეთს შუამავალი მოევლინებოდა და თვლიდნენ, რომ შუამავალი ერთ-ერთი იმათთაგანი იქნებოდა. ამ ამბავს სიხარულითა და აღფრთოვანებით ავრცელებდნენ, მაგრამ, როცა ბოლო შუამავალი წმინდა მუჰამმედი ებრაელი კი არა, არაბი გამოდგა, ისინი ეჭვიანობამ შეიპყრო. მათ პირი შეკრეს და მისი შუამავლობა უარყვეს. დიადი ალლაჰი მათ შესახებ ბრძანებს:

وَإِذْ أَخَذْنَا مِيثَاقَ بَنِي إِسْرَائِيلَ لاَ تَعْبُدُونَ إِلاَّ اللّهَ وَبِالْوَالِدَيْنِ إِحْسَاناً
وَذِي الْقُرْبَى وَالْيَتَامَى وَالْمَسَاكِينِ وَقُولُواْ لِلنَّاسِ حُسْناً وَأَقِيمُواْ
الصَّلاَةَ وَآتُواْ الزَّكَاةَ ثُمَّ تَوَلَّيْتُمْ إِلاَّ قَلِيلاً مِّنكُمْ وَأَنتُم مِّعْرِضُونَ.

345. ვაქიდი, 11, 553-554, იბნიო-სადი, VIII, 32-33.

„აკი, აღთქმა ავიღეთ ისრაილის ძეთაგან: რომ არავისთვის ეცათ თაყვანი, ალლაჰის გარდა; და მშობლებს კეთილად მოპყრობოდნენ, ასევე ნათესავებს, ობლებს, ღატაკებს. და რომ ადამიანებისთვის ტკბილი სიტყვა ეთქვათ, აღევლინათ ლოცვა და გაეღოთ ზექათი. მაგრამ მერე აღთქმა დაარღვიეთ თქვენ, გარდა მცირედისა. და თქვენ პირი იბრუნეთ.“[346]

بِئْسَمَا اشْتَرَوْاْ بِهِ أَنفُسَهُمْ أَن يَكْفُرُواْ بِمَا أَنزَلَ اللّهُ بَغْياً أَن يُنَزِّلُ
اللّهُ مِن فَضْلِهِ عَلَى مَن يَشَاءُ مِنْ عِبَادِهِ فَبَآؤُواْ بِغَضَبٍ
عَلَى غَضَبٍ وَلِلْكَافِرِينَ عَذَابٌ مُّهِينٌ

„რაოდენ ცუდია ის, რაზეც გაყიდეს საკუთარი სული იმის საფასურად, რათა არ ერწმუნათ იგი, რაც ალლაჰმა ზემოავლინა, იმის შურით, რომ ალლაჰი მოჰმადლის თავის სიკეთეს (გარდმოუვლენს წერილს) ხოლმე იმას, ვისაც თავად აირჩევს თავის მსახურთაგან! ამგვარად, თავს დაიტეხეს რისხვა რისხვაზე. უეჭველად, ურწმუნოთათვისაა სამარცხვინო სასჯელი!“[347]

وَلَتَجِدَنَّهُمْ أَحْرَصَ النَّاسِ عَلَى حَيَاةٍ وَمِنَ الَّذِينَ أَشْرَكُواْ
يَوَدُّ أَحَدُهُمْ لَوْ يُعَمَّرُ أَلْفَ سَنَةٍ.

„დიახაც, შენ იხილავ, რომ ისინი ყველაზე მეტად არიან დახარბებულნი სიცოცხლეზე, სხვა ადამიანებთან შედარებით; წარმართებზე მეტადაც კი. თითოეულ

346. სურა ბაყარა, აიათი 83.
347. სურა ბაყარა, აიათი 90.





**მათგანს სურს იცოცხლოს ათას წელს; და თუნდაც იცოცხლოს, მაინც არ იქნება ის ტანჯვისაგან მისი მხსნელი. და ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიან!“** [348]

ებრაელების ამგვარი ქცევის მიზეზი ამქვეყნიური ცხოვრების სიყვარული იყო. ეს აიათში ასეა ნაბრძანები:

نَحْنُ أَبْنَاء اللّهِ وَأَحِبَّاؤُهُ

**„..და თქვეს იუდეველებმა და ქრისტიანებმა: ჩვენ ვართ ალლაჰის შვილები და მისი საყვარელნი. ... “** [349]

როცა მათ ახსენებდნენ, რომ ჩადენილის გამო ღვთიური სასჯელი ელოდათ, ისინი პასუხობდნენ:

لَن تَمَسَّنَا النَّارُ إِلاَّ أَيَّاماً مَّعْدُودَةً

**„...და მათ თქვეს: ჩვენ არ შეგვეხება ცეცხლი, თუ არა რამდენსამე დღეს. ... “** [350]

ეს რომ ასე არ იყო, დიადი ღმერთი ამ აიათით გვამცნობს:

بَلَى مَنْ كَسَبَ سَيِّئَةً وَأَحَاطَتْ بِهِ خَطِيئَتُهُ فَأُولَئِكَ
أَصْحَابُ النَّارِ هُمْ فِيهَا خَالِدُونَ

**„სულაც არა! ვისაც ავი საქმე მოუხვეჭავთ და თავიანთი ცოდვა გარშემოურტყამთ, აი ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი, და იქ დარჩებიან სამუდამოდ.“** [351]

348. სურა ბაყარა, აიათი 96.
349. სურა მაიდა, აიათი 18.
350. სურა ბაყარა, აიათი 80.
351. სურა ბაყარა, აიათი 81.

მედინელ ებრაელებს ალლაჰის შუამავალთან რა ხელშეკრულებაც უნდა დაედოთ, ისინი მტრობას მაინც არ იშლიდნენ. ტომებს შორის შეუთანხმებლობას, არეულობასა და შფოთს აღვივებდნენ. ეს მდგომარეობა დიადმა ღმერთმა შუამავალსა და მორწმუნეებს ასე ამცნო:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ لاَ تَتَّخِذُواْ بِطَانَةً مِّن دُونِكُمْ لاَ يَأْلُونَكُمْ خَبَالاً
وَدُّواْ مَا عَنِتُّمْ قَدْ بَدَتِ الْبَغْضَاء مِنْ أَفْوَاهِهِمْ وَمَا تُخْفِي صُدُورُهُمْ
أَكْبَرُ قَدْ بَيَّنَّا لَكُمُ الآيَاتِ إِن كُنتُمْ تَعْقِلُونَ . هَاأَنتُمْ أُوْلاء تُحِبُّونَهُمْ
وَلاَ يُحِبُّونَكُمْ وَتُؤْمِنُونَ بِالْكِتَابِ كُلِّهِ وَإِذَا لَقُوكُمْ قَالُواْ آمَنَّا وَإِذَا
خَلَوْاْ عَضُّواْ عَلَيْكُمُ الأَنَامِلَ مِنَ الْغَيْظِ قُلْ مُوتُواْ بِغَيْظِكُمْ إِنَّ اللّهَ
عَلِيمٌ بِذَاتِ الصُّدُورِ . إِن تَمْسَسْكُمْ حَسَنَةٌ تَسُؤْهُمْ وَإِن تُصِبْكُمْ سَيِّئَةٌ
يَفْرَحُواْ بِهَا وَإِن تَصْبِرُواْ وَتَتَّقُواْ لاَ يَضُرُّكُمْ كَيْدُهُمْ شَيْئاً إِنَّ اللّهَ بِمَا
يَعْمَلُونَ مُحِيطٌ.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მესაიდუმლედ ნურავის გაიხდით, გარდა თქვენიანისა. არ მოიშლიან ისინი თქვენს ვნებას. მათ სურთ უბედურება დაგატყდეთ თავს. უკვე ინთხევა ბოღმა მათი ბაგეებიდან, მაგრამ რასაც მალავენ მათი გულები, უფრო უარესია. ჩვენ განგიმარტეთ აიათები, თუკი გააცნობიერებთ თქვენ!**

**აი, თქვენ გიყვართ ისინი, მაგრამ არ უყვარხართ მათ. თქვენ გწამთ მთელი ღვთიური წიგნი და როცა შეგხვდებიან ისინი, ამბობენ: ვიწამეთ ჩვენ! მაგრამ მარტო რომ**





**დარჩებიან, სიბრაზით (ზიზღით) თითებს იკვნეტენ. უთხარი: გადაყევით ბრაზს თქვენსას! უეჭველად, ალლაჰი უწყის გულისნადებს!**

**თუკი სიკეთე გეწიათ, სწყინთ მაგათ და თუ ცუდი რამ შეგემთხვათ, ხარობენ ამით. მაგრამ თუ მომთმენნი და ღვთისმოშიშნი იქნებით, მათი ხრიკები ვერას დაგაკლებთ. ალლაჰი, უეჭველად, გარემოიცავს, რასაც სჩადიან ისინი!“**[352]

მუსლიმებისადმი ფარული სიძულვილით შურითა და მტრობით აღვსილი ებრაელები მუსლიმების ბედირის ომში გამარჯვებამ ძალიან ააღელვა.

ამის შემდეგ ბენი ქაინუქელმა ებრაელებმა მუსლიმებთან ომი გადაწყვიტეს. მათ შორის დადებული ხელშეკრულება არაფრად ჩააგდეს...

მათი ყველაზე ახლო მეგობრების, ფარისევლების ბელადის აბდულლაჰ იბნ უბეისთან ერთად ებრაელების ბაზარი მუსლიმების საწინააღმდეგოდ ჩაფიქრებული მუხანათობის, ამბოხის ადგილად იქცა. მუსლიმებისთვის კარგს არაფერს აპირებდნენ. წმინდა შუამავლის სიცოცხლის ხელყოფასაც კი ფიქრობდნენ.

შფოთის ატეხვაში კარგად გაწვრთნილი ებრაელები ერთ დღეს თავიანთ ბაზარში ერთ ოქრომჭედელთან მოვაჭრე მუსლიმ ქალს აუხირდნენ. სახალხოდ შეურაცხყოფას აყენებდნენ. ერთ-ერთი შემთხვევით ჩამვლელი და ამ ამბის შემსწრე მუსლიმი ქალის დასაცავად მაშინვე ებრაელ ოქრომჭედელს მივარდა. ჩხუბი დაიწყეს. მუსლიმმა ებრაელს სძლია და მოკლა. იქ შეკრებილმა ებრაელებმაც მუსლიმს სძლიეს და შეჰიდად აქციეს. იქაურობა

352. სურა ალი იმრანი, აიათები, 118-120

აირია. სამოქალაქო ხელშეკრულება დაირღვა. ამის გამო ალლაჰის შუამავალმა ებრაელები შეკრიბა და მიმართა:

*„ებრაელებო! ალლაჰის გეშინოდეთ, გეშინოდეთ თქვენც ყურაიშების მსგავსად სასჯელი და უბედურება არ მოგევლინოთ, გამუსლიმდით! ვინაიდან თქვენ იცით, რომ მე შუამავლად ვარ მოვლენილი. ამას თქვენს წიგნსა და ალლაჰისგან თქვენთვის ბოძებულ აღთქმაში ხედავთ“.*

ამგვარად, მათ ამცნო, რომ აუცილებლად გადაიხდიდნენ თავიანთი ნამოქმედარის საზღაურს და თან გამოხატა, რომ ზავის დარღვევა არ სურდა. შემდეგ კი ხელშეკრულების განახლება შესთავაზა. მაგრამ ებრაელებისაგან თავხედური პასუხი მიიღო.

„მუჰამმედ! შენ თვლი რომ ჩვენ ყურაიშები ვართ, თუმცა წარმოდგენაც კი არ გაქვს, ომი რა არის?! ჩვენ მოხერხებული მებრძოლები ვართ. როცა შეგვებრძოლებით, მაშინ გაიგებთ, ბრძოლა როგორი ყოფილა!“

ამაზედ დიადმა ღმერთმა ეს აიათი მოავლინა.

قُل لِّلَّذِينَ كَفَرُواْ سَتُغْلَبُونَ وَتُحْشَرُونَ إِلَى جَهَنَّمَ وَبِئْسَ الْمِهَادُ . قَدْ كَانَ لَكُمْ آيَةٌ فِي فِئَتَيْنِ الْتَقَتَا فِئَةٌ تُقَاتِلُ فِي سَبِيلِ اللّهِ وَأُخْرَى كَافِرَةٌ يَرَوْنَهُم مِّثْلَيْهِمْ رَأْيَ الْعَيْنِ وَاللّهُ يُؤَيِّدُ بِنَصْرِهِ مَن يَشَاءُ إِنَّ فِي ذَلِكَ لَعِبْرَةً لَّأُوْلِي الأَبْصَارِ.

**„(ო, შუამავალო!) უთხარი იმათ, რომელთაც არ იწამეს, დამარცხებული იქნებით, ხელმეორედ აღმოცენდებით და გაირეკებით ჯოჯოხეთში. და ის (ჯოჯოხეთი) რა საზარელი სავანეა!**





**უეჭველად, (ბედირის ომში) ერთმანეთს შერკინებული ორი ლაშქარი ნათელი სასწაული იყო თქვენთვის. ერთი ლაშქარი ალლაჰის გზაზე იბრძოდა, მეორე კი ურწმუნო იყო. მათ (ურწმუნოთ) მოეჩვენათ ორჯერ მეტი, ვიდრე იყვნენ (მუსლიმნი). ხოლო ალლაჰი თავისი შეწევნით იმას გააძლიერებს, ინებებს ვისაც. უეჭველად, შეგონებაა ამაში გამჭრიახთათვის....“**[353]

ებრაელებმა თავის დროზე წმინდა მუსას უთხრეს:

فَاذْهَبْ أَنتَ وَرَبُّكَ فَقَاتِلا إِنَّا هَاهُنَا قَاعِدُونَ

**„...წადით და იომეთ შენ და შენმა ღმერთმა, ჩვენ კი აქ ვისხდებით.“**[354]

და ამით ღმერთისთვის ომი უარყვეს. ახლა კი საკუთარი თავის სასიკეთოდ ომი მოუთმენლად და ბრიყვული გამბედაობით სურდათ.

ებრაელები თვლიდნენ, რომ ხელშეკრულების დარღვევის მომენტიდან მუსლიმებთან ომი დაწყებული იყო და ამ ქმედებით თავიანთი მუხანათური მიზნები ნათლად გამოხატეს. ამის საპირისპიროდ ალლაჰის შუამავალმა წმინდა ალი მედროშედ დააყენა და ქაინუქელ ებრაელებზე გაილაშქრა. ისინი ციხესიმაგრეებში ჩაიკეტნენ. მიუხედავად იმისა, რომ ებრაელებმა ფარისევლებთან ერთად ბევრი ეშმაკური გეგმა შეიმუშავეს, ისინი ციხესიმაგრიდან ვერც გარეთ გამოსვლას ახერხებდნენ და ვერც ისრის სროლას. ალლაჰის შუამავალმა მათ ალყა შემოარტყა და ფარისეველთა შესაძლო ამბოხების საწინააღმდეგოდ ყველა საჭირო ზომა მიიღო.

353. სურა ალი იმრანი, აიათები 12-13.
354. სურა მაიდე, აიათი 24.

ციხესიმაგრიდან მათ გამოყვანას აბდულლაჰ იბნ უბეიე შეჰპირდა და ამცნო, რომ მათთან ერთად იყო, მაგრამ ფარისევლების მეთაურმა, შიშის გამო, სიტყვა ვერ შეასრულა და ისინი მარტო მიატოვა.

ალყა 15 დღეს გაგრძელდა. საბოლოოდ ებრაელების გულში საშინელმა შიშმა დაისადგურა. შეპირებული დახმარებაც აღარ გამოჩნდა. შეწყალების თხოვნის გარდა სხვა გზა აღარ დარჩათ. ალლაჰის შუამავალის დაწესებულ სასჯელს შეურიგდნენ.

იმის გამო, რომ ქაინუქელები ჰაზრეჯის ტომთან იყვნენ მოლაპარაკებული, ფარისევლების ჰაზრეჯელმა მეთაურმა აბდულლაჰ იბნ უბეიმ შუამავალს მათი შეწყალება თხოვა. ჩვეულებრივ, ტრადიციულად მათი სიკვდილით დასჯა იყო საჭირო, მაგრამ პატიების თხოვნის გამო, ალლაჰის შუამავალმა ისინი მკაცრად არ დასაჯა, სირიის მხარეში გაასახლა. ქურას დაბლობს რომ მიაღწიეს, იქ ერთი თვე იცხოვრეს. ქურას დაბლობის ებრაელებმა მათ საჭმელი, ქვეითთათვის კი ცხენები მისცეს. ქაინუქელებმა გზა განაგრძე. იმ ადგილას, სადაც შემდეგ მიაღწიეს, მათი ცხოვრება ძალიან ცოტა ხანი გაგრძელდა.

### „ფქვილის ბრძოლა“ (სევიქ გაზვესი)

*(ზილჰიჯე 2/ მაისი 624 წ.)*

აბუ ჯეჰილის სიკვდილის შემდეგ, აბუ სუფიანი გახდა ყურაიშების ლიდერი. დაიფიცა, რომ ბედირის დამარცხების გამო შურს იძიებდა. მაშინვე 200 მხედართან ერთად მექადან მედინასკენ გასწია. მედინას ერთი საათის სავალზე რომ მიუახლოვდნენ, შეისვენეს და დაღამებას დაელოდნენ. ღამეში ბენი ნადირისკენ, ებრაელების





სამშობლოსკენ, წინ წაიწიეს, მათი ლიდერისა და ხაზინაზე პასუხისმგებელის სელლამ იბნ მიშქემის სახლამდე მიაღწიეს. სელამმა აბუ სუფიანს კეთილად გაუმასპინძლდა, მუსლიმნების ზოგიერთ საიდუმლოზე ცნობებიც მიაწოდა.

იქიდან მობრუნებული აბუ სუფიანი ამხანაგებთან მივიდა. ანსარებისგან სად იბნ ამრი მოკლა და რამდენიმე ხურმის ბაღი გადაწვა. ამით თავისი ფიცი შესრულებულად ჩათვალა და მაშინვე უკან დაბრუნდა. ეს ამბავი ალლაჰის შუამავალმა გაიგო და მას უკან გამოედევნა. კერპთაყვანისმცემლები, უსაფრთხოდ რომ გაქცეულიყვნენ, გზადაგზა ფქვილით სავსე ტომრებს ტოვებდნენ. ამის გამო ამ ბრძოლას „ფქვილის ბრძოლა“ (სევიქ გაზვესი) ეწოდა.[355]

## წმინდა ალისა და წმინდა ფატიმას ქორწინება

ჰიჯრის მეორე წელს ალლაჰის შუამავლის ქალიშვილი ფატიმა და წმინდა ალი დაქორწინდნენ.

მანამდე წმინდა ფატიმას ყურაიშ დიდგვაროვანთაგან ხელი ბევრმა თხოვა, წმინდა აბუ ბაქრისა და წმინდა ომარის მსგავსად, მაგრამ ალლაჰის შუამავალი ყველას ეუბნებოდა:

„მე მის შესახებ ღვთის კანონს ველოდები.“ ამ მიზეზით წმინდა ალი, მიუხედავად იმისა, რომ ნათესავები, ჰაშიმის შთამომავლები, აქეზებდნენ, ამის გამხელას ვერ ბედავდა. ერთ დღესაც, ახლობლების დაჟინებით, ალლაჰის შუამავალთან მივიდა.[356]

355. იბნ ჰიშამი, 11,422-423, ვაქიდულ 1, 181-182, იბნ სადი, 11, 30.
356. იბნ სადი VIII, 19.

წმინდა ალი ამბის გაგრძელებას ასე გადმოგვცემს:

„როგორც იქნა, ალლაჰის შუამავალთან მივედი. ძალიან სერიოზული და მორიდებული ვიყავი. მის წინ დავჯექი და გავჩუმდი. საუბრის დაწყება ვერ შევძელი“. მან მკითხა:

„რატომ მოხვედი, რამე სათხოვარი გაქვს? ალბათ, ფატიმას სათხოვნელად მოხვედი!“ მეც მხოლოდ „დიახ“ ვთქვი.[357]

წმინდა შუამავლის თანხმობის შემდეგ, წმინდა ალიმ ძვირფასი ნივთები გაყიდა და 480 დირჰემი მიჰრი გაამზადა. ალლაჰის შუამავალმა ამის ორი მესამედისგან პარფიუმერიის, ერთი მესამედისგან კი ტანსაცმლის ყიდვა ურჩია.

ალლაჰის შუამავალმა ფატიმას მზითევად ხავერდის საფარი, ერთი წყლის ჭურჭელი და ერთი ლეიბი მისცა. ბილალი ჰაბეშს უბრძანა:

„ბილალ, მე მსურს, რომ დაოჯახების დროს ჩემი მიმდევრებისთვის საჭმლის მირთმევა სუნნეთად დაწესდესო.“ ამაზედ წმინდა ალიმ ერთ აბჯროსან ებრაელს გირაო მისცა და ნახევარი საწყაო ქერი გამოართვა. საქორწინო სუფრა შედგებოდა ტკბილეულობისა და გემრიელი საჭმელებისგან, რომელსაც „ჰაისი“[358] ეწოდება. მუჰაჯირები და ანსარები ჯგუფ-ჯგუფად მიდიოდნენ, საჭმელს ჭამდნენ და იშლებოდნენ.[359]

შუამავალმა ﷺ წმინდა ფატიმა და ალი შემდეგნაირად დალოცა:

357. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, III, 37.
358. ეს კერძი კურკა გამოცლილ ხურმის, სუფთა კარაქისა და გაწურული მაწონის არევით მზადდებოდა. ზოგიერთები ფქვილსაც უმატებდნენ.
359. იბნ სადი, VIII, 23; აბდურეზაქი, V, 487, დიარბექირი, 1, 411.





*„ჩემო ალლაჰო! მას და მის შთამომავლებს ეშმაკისგან დასაცავად შენ გაბარებ!“* [360]

წმინდა შუამავალმა, როცა საქმეს ანაწილებდა, ფატიმას მხოლოდ სახლის საქმეების კეთება, ურჩია დანარჩენის კი ალის დაავალა.

უსამე იბნ ზეიდი გადმოგვცემს:

„მე ალლაჰის შუამავლის გვერდით ვცხოვრობდი, ალი და აბბასი მოვიდნენ და მასთან შესვლის ნებართვა ითხოვეს. ალლაჰის შუამავალმა მკითხა:

*„რატომ მოვიდნენ თუ იცი?“*

„არა, არ ვიცი-მეთქი“, ვუპასუხე.

*„მე ვიცი, ამიტომაც მათ ნება მიეცი შემოსვლისა!“* ისინი მასთან შევიდნენ.

„ალლაჰის შუამავალო! მოვედით, რომ გკითხოთ, შენი შინაურებისგან ყველაზე მეტად ვინ გიყვარს?“

*„ჩემი ქალიშვილი ფატიმა“,* — დაუფიქრებლად გასცა პასუხი შუამავალმა.

„(სისხლით ნათესავთაგან) ოჯახობისგან ვინ გიყვართო, არ გეკითხებით!“

*„ჩემი შინაურებისაგან ჩემთვის ყველაზე საყვარელი, ალლაჰისაგან მიღებული წყალობა, (ჭეშმარიტ გზაზე დამდგარი) (ჩემი გაიზატებული შვილობილი) ჩემს მიერ პატივმიგებული უსამეაო!* “ბრძანა.

„კარგი, შემდეგი ვინ არის?“

*„ალი!“* ამაზედ აბბასმა თავის თავზე შეახსენა:

„ალლაჰის შუამავალო! ბიძა სულ ბოლოსთვის მოიტოვე?!“

360. იბნ სადი, VIII, 24, დიარბექირი,1,411.

შუამავალმა უპასუხა:

*„ალიმ ჰიჯრა შენზე ადრე შეასრულა! “*[361]

იბნ აბბასი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავალმა მიწაზე ოთხი ხაზი გაავლო და იკითხა:

*„იცით, ამ ხაზებს რატომ ვავლებ?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

„ალლაჰმა და შუამავალმა უკეთ იციანო.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„სამოთხის ქალთაგან ყველაზე ღირსეულები ხატიჯე ბინთ ჰუვეილიდი, ფატიმა ბინთ მუჰამმედი, მერიემ ბინთ იმრანი და ფარაონის ცოლი ასიე ბინთ*[362] *მუზაჰიმი არიან.“*

ალლაჰის შუამავალი პიროვნებების სწავლის, მორალური აღზრდის და მარადიული ცხოვრებისთვის მომზადებისას სიმკაცრეს ავლენდა. სურა „აჰზაბში“ ნათქვამია:

يَا نِسَاء النَّبِيِّ لَسْتُنَّ كَأَحَدٍ مِّنَ النِّسَاء إِنِ اتَّقَيْتُنَّ فَلَا تَخْضَعْنَ بِالْقَوْلِ فَيَطْمَعَ الَّذِي فِي قَلْبِهِ مَرَضٌ وَقُلْنَ قَوْلاً مَّعْرُوفاً . وَقَرْنَ فِي بُيُوتِكُنَّ وَلَا تَبَرَّجْنَ تَبَرُّجَ الْجَاهِلِيَّةِ الْأُولَى وَأَقِمْنَ الصَّلَاةَ وَآتِينَ الزَّكَاةَ وَأَطِعْنَ اللهَ وَرَسُولَهُ إِنَّمَا يُرِيدُ اللهُ لِيُذْهِبَ عَنكُمُ الرِّجْسَ أَهْلَ الْبَيْتِ وَيُطَهِّرَكُمْ تَطْهِيراً.

361. თირმიზი, მენაქიბი, 40/3819.
362. აჰმედი, 1, 293.





**„ჰეი, შუამავლის ცოლებო! თქვენ არა ხართ სხვა ნებისმიერი ქალის დარი. თუკი თქვენ ძრწოლა გაქვთ, ნუ გამოაჩენთ ალერსიანობას საუბარში, რომ არ განიზრახოს თქვენი ნდომა იმან, ვისი გულიც დასნეულებულია, და ისაუბრეთ თავდაჭერილად!**

**დარჩით თქვენს სახლებში, და არ გამოიპრანჭოთ ისე, როგორც უვიცობის ხანის გამოპრანჭვა, და აღავლინეთ ლოცვა და გაეცით სავალდებულო მოწყალება და ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და მის შუამავალს. ჰეი, სახლის ბინადარნო, ალლაჰის ნება თქვენგან სისაძაგლის აცილებაა და უმწიკვლოდ დადგინებაა თქვენი!“[363]**

როცა ალლაჰის შუამავალს ეს აიათები მოევლინა, ექვსი თვის განმავლობაში დილის ნამაზის სალოცავად რომ მიდიოდა, წმინდა ფატიმას კარებთან შეიარდა და შეახსენებდა:

*„ნამაზისთვის ადექით, ალლაჰს მხოლოდ თქვენი ცოდვე-ბისგან განთავისუფლება და განწმენდა უნდაო.“*[364]

მარადიულ ცხოვრებისათვის ყველაზე მნიშვნელოვან კაპიტალთაგან ერთ-ერთის, თეჰეჯჯუდის სალოცავად წმინდა შუამავალი, ზოგჯერ წმინდა ალისა და ფატიმას კარებზე აკაკუნებდა და ეუბნებოდა:

*„ნამაზი არ უნდა ილოცოთ“.* [365]

ამასთან დაკავშირებით წმინდა ალი შემდეგ ამბავს გადმოგვცემს:

„ფატიმა მამამისის ოჯახში ყველაზე საყვარელი პიროვნება იყო. წისქვილის ბრუნვისგან ხელებზე და რუმ-

363. სურა აჰზაბი, აიათები 32-33.
364. თირმიზი, თეფსირი, 23/3206.
365. ბუჰარი, თეჰეჯჯუდ 5.





ბით წყლის თრევისგან ტანზე იარები ჰქონდა გაჩენილი, ხოლო სახლის სისტემატური დაგვის გამო გამტვერიანებული იყო. ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა მონები მოიყვანა. ფატიმას ვუთხარ:

„მამაშენთან წადი და ერთი მონა სთხოვე!“

ფატიმა წავიდა, მაგრამ დაინახა, რომ წმინდა შუამავალს ვიღაც ესაუბრებოდა და უკან გამობრუნდა. მეორე დღეს შუამავალი ფატიმასთან მივიდა და ჰკითხა:

*„შვილო, რისი თხოვნა გინდოდა?“*

ფატიმა გაჩუმდა და არაფერი უპასუხა. საუბარში მე ჩავერიე:

„მე მოგიყვები, ალლაჰის შუამავალო!“ და ვუამბე, თუ რისთვის იყო ფატიმა მამასთან მისული.

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ფატიმა! ალლაჰის გეშინოდეს! ალლაჰის ფარძები შეასრულე! ოჯახის საქმეები გააკეთე! როგორც კი ლოგინში დაწვები, 33-ჯერ სუბჰანელლაჰ, 33-ჯერ ელჰემდულილაჰ, 34-ჯერ ალლაჰუ ექბერ წარმოთქვი! ეს შენს ნამსახურევს შორის ყველაზე სასიკეთოაო.“*

ფატიმამ თქვა:

„ალლაჰისა და ალლაჰის შუამავლისგან კმაყოფილი ვარ!“

ალლაჰის შუამავალმა ფატიმას მოსამსახურე არ მისცა“.[366]

სხვა გადმოცემაში წმინდა შუამავლის შემდეგი ნათქვამიცაა აღნიშნული: *„ღმერთმანი, „ეჰლი სუფფეს“ შიმშილისაგან კუჭი უხმება და მე მათთვის მისაცემი ვერაფერი თუ ვერ ვიპოვე, თქვენ მოსამსახურეს ვერ მოგ-*

366. აბუ დავუდ ჰარაჯი, 19-20/2988.





*ცემო. ტყვეების გამოსასყიდს ავიღებ და ამ შემოსავალს სუფფესთვის დავხარჯავო.“*[367]

ალლაჰის შუამავლის აზატი სევბანი მოგვითხრობს:

„როცა ალლაჰის შუამავალი სამოგზაუროდ მიდიოდა, თავისი ოჯახის წევრებისაგან ბოლოს ფატიმას ემშვიდობებოდა და უკან დაბრუნებისას პირველად ფატიმას ნახულობდა ხოლმე. ერთხელ წმინდა შუამავალი მოგზაურობიდან დაბრუნდა და ფატიმასთან შეიარა. ფატიმას კარებზე ფარდა ჩამოეკიდა, აგრეთვე ჰასანისა და ჰუსეინისთვის თითო-თითო ვერცხლის სამაჯურები აესხა. წმინდა შუამავალი ფატიმას სახლში აღარ შევიდა. ფატიმა ამის მიზეზს მიხვდა, ფარდა მაშინვე დახია და ბავშვებს მკლავებიდან სამაჯურები წამოაძრო. ჰასანი და ჰუსეინი ტირილით ბაბუასთან მივიდნენ. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„სევბან! ესენი სხვა ოჯახში წაიღე. ჰასანი და ჰუსეინი ჩემი ოჯახის წევრები არიან. დიადი ღმერთის მიერ შექმნილი სილამაზეების სააქაო ცხოვრებაში გამოყენება არ მინდა. სევბან! ფატიმას ძვლისგან დამზადებული ყელსაბამი და ბავშვებსაც ძვლის ორი სამაჯური უყიდე!“*[368]

## მუჰამმედის სახლობა და ოჯახის სიყვარული

**„ეჰლი ბეითს“** ერთ სახლში მცხოვრები ოჯახის წევრების მნიშვნელობა აქვს, სახლობა (ეჰლი ბეითი) მოიცავს მუჰამმედ შუამავალს ﷺ და მის ოჯახს — ალის, ჯაფერს, აქიდს, აბბასსა და მათ ოჯახებს. როგორც ყველა მორწმუნეზე ვაჯიბია წმინდა შუამავალის მიმართ სალა-

367. აჰმედი 1, 106.
368. ბრენა, აბუ დავუდი, თეჰეჯჯუდი, 21, 4213.

თისა და სალამის წაკითხვა, ასევე ყველა მუსლიმის მოვალეობაა, მუჰამმედის ﷺ სახლობასთან სამსახურითა და სიყვარულით იყოს დაკავშირებული.

ალლაჰის შუამავლის სახლობისთვის ზექათის აღება ჰარამი იყო. წმინდა შუამავალმა ერთ დღეს როცა დაინახა, რომ ჰასანმა ზექათის ხურმისგან, რომელიც ბეითულმალს ეკუთვნოდა, ერთი ცალი აიღო, ის მაშინვე პირიდან გამოსტაცა და უთხრა:

*„შენ არ იცი, რომ მუჰამმედის ოჯახი ზექათს არ ჭამს?“*[369]

ზეიდ იბნ ერქამი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი მექასა და მედინას შორის, ჰუმის წყალთან, ფეხზე მდგარი გვესაუბრებოდა. თავდაპირველად ალლაჰს ქება-დიდება შეასხა, შემდეგ რჩევა-დარიგება მოგვცა და ბრძანა:

*„ადამიანებო! მეც ადამიანი ვარ, ჩემთან ღმერთის ელჩი მოვა და მე მიმიწვევს, მის მიწვევას მივიღებ და წავალ. თქვენ კი ორ მნიშვნელოვან რამეს გიტოვებ. ერთს, ადამიანისთვის სწორი გზის მაჩვენებელ ალლაჰის წიგნს, ყურანს. ის არასდროს მოიშოროთ, გულში მაგრად ჩაიკარით!“*

წმინდა შუამავალმა ამით ხაზი გაუსვა, რომ ყურანის მიხედვით ცხოვრებაა საჭირო და სიტყვა ასე გააგრძელა:

*„და მეორეს ჩემს სახლობას გიტოვებ, ალლაჰის გეშინოდეთ და ჩემს სახლობას პატივისცემით მოექეცითო!“*

„შუამავლის სახლობა ვინაა, ზეიდ?! ცოლებიც მისი სახლობაა არა?“ — ჰკითხეს ზეიდს.

369. ბუჰარი, ზექათი, 37, აჰმედი, I, 200.





„ცოლებიც მისი სახლობიდან არიან, მაგრამ ნამდვილი სახლობა, მოწყალების აღება ჰარამად რომ ეთვლებათ, ისინი არიან“, — უპასუხა ზეიდმა.

„მოწყალების აღება ჰარამად ვის ეთვლება?“— კვლავ ჰკითხეს.

„ესენი ალის, აქიდის, ჯაფერის და აბბასის ოჯახებია.“[370]

ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:

*„ალლაჰი გიყვარდეთ იმისთვის, რომ ბევრი სიკეთე მოგიძღვნათ, შუამავალი გიყვარდეთ იმიტომ, რომ ალლაჰი გიყვართ, ჩემი სახლობა კი გიყვარდეთ იმიტომ, რომ მე გიყვარვართ!“*[371]

ერთ დღეს წმინდა შუამავალმა შვილიშვილების ჰასანისა და ჰუსეინის ხელები დამაჭერინა და მითხრა:

*„ვისაც ვეყვარები მე და კიდევ ეს ორი — ამათი მამა და დედა, — განკითხვის დღეს ჩემთან ერთად აღმოჩნდება.“*[372]

წმინდა შუამავლის თანამიმდევრები ალლაჰის შუამავლის ახლობლების მიმართ დიდ სიყვარულს ავლენდნენ. მართლაც შეყვარებულს საყვარელის მეგობრები, მსახურები, საჭმელები, ტანსაცმელი, მოკლედ მასთან დაკავშირებული ყველა და ყველაფერი უყვარს. სიყვარული რომ იზრდება, შეყვარებულის გარშემო არსებულს, ყველაფერს მოიცავს.

ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრები, რომლებსაც ის თავიანთ თავზე წინ უყვარდათ, მისი სამსახურისთვის ყოველთვის მზად იყვნენ. როცა ის ცხენზე შეჯდომას

370. მუსლიმი, ფედაილუჰ-საჰაბე, 36.
371. თირმიზი, მენაქიბი, 31/3789.
372. თირმიზი, მენაქიბი 20/3733.

დააპირებდა, ვინც მის გვერდით იყო, მაშინვე უზანგს დაუჭერდა, ყველამ იცოდა, რომ განკითხვის დღეს ნათესაობის ყველა ძაფი გაწყდებოდა და მხოლოდ შუამავალთან დამაკავშირებელი ძაფი დარჩება. ამიტომ წმინდა შუამავლის ახლობლებთან დაქორწინებით, მასთან ნათესაობის ძაფის გაბმა მთელი სულითა და გულით სურდათ.

ალლაჰის შუამავლის უმწიკვლო მოდგმის შთამომავალნი დღეისათვის ისლამური სამყაროს სხვადასხვა ადგილებში ცხოვრობენ. ჰუსეინის შთამომავლებს **„სეიიდ“,** ჰასანის შთამომავლებს კი **„შერიფ“** ეწოდათ. ოსმალები ჰუსეინის შთამომავლებს „ემირებს“, ხოლო მათ თავზე მოხვეულ მწვანე ჩალმას „ემირის ჩალმას“ უწოდებდნენ. წმინდა შუამავლის შთამომავალთა ქალებიც თავზე მწვანე ნიშანს ატარებდნენ.

ოსმალები მუჰამმედის შთამომავალთა მიმართ სამსახურს დიდ საგანძურად თვლიდნენ და ამისთვის ოფიციალური სამსახურიც კი შექმნეს, მუჰამმედის შთამომავლების საქმით დაკავებულ ოფიციალურ მოსამსახურეებს „ნაქიბულ-ეშრაფი“ ეწოდა. ისინი წმინდა შუამავლის შთამომავლებისაგან იყვნენ შერჩეული და მის სახლობასთან დაკავშირებულ ყოველგვარ საქმეებს ასრულებდნენ, გენეალოგიას ადგენდნენ, დაბადებულები და გარდაცვლილები დავთარში შეჰყავდათ, მათ შეუფერებელი პროფესიების მიღებისაგან იცავდნენ, სამხედრო ნადავლისაგან მათ წილს იღებდნენ და მათ შორის ანაწილებდნენ, ქალებს არ აძლევდნენ მათთვის შეუფერებელ მამაკაცზე დაქორწინების საშუალებას.

„ნაქიბულ-ეშრაფი“ შუამავლის შთამომავლებს მეურვე-ობდა. მასთან დაკავშირებულ კანონებს იცავ-





და, ამიტომაც ეს ყველაზე საპატიო თანამდებობათაგან ერთ-ერთი იყო, ხალიფობის შემდეგ მეორე ადგილზე მდგომი. ფადიშაჰი ტახტზე ასვლისას თავდაპირველად „ნაქიბულ-ეშრაფს“ მოელაპარაკებოდა. ფადიშაჰი „ნაქიბულ-ეშრაფისთვის“ ფეხზე დგებოდა.

ჰუსეინისა და ჰასანის შთამომავალთა კანონებისა და ტრადიციების დარღვევა სტამბოლში „ნაქიბულ ეშრაფის“, პროვინციებში კი კაიმაკამების მეშვეობით ისჯებოდა. დამსჯელები თავდაპირველად თავზე მოხვეულ მწვანე ჩალმას იხსნიდნენ, ჰკოცნიდნენ, დასჯის შემდეგ კი კვლავ იხურავდნენ.



# ჰიჯრის მესამე წელი

## სასწაულებით აღსავსე ბრძოლა: უჰუდის ომი

*(7 შევვალი/ 23 მარტი 625)*

უჰუდის[373] ბრძოლაც, ბედირის ბრძოლის მსგავსად, კერპთაყვანისმცემლების წინააღმდეგ გამართული საშინელი ომი იყო. ჰიჯრის მესამე წელს, შევვალის თვეში მოხდა.

მექელი კერპთაყვანისმცემლები, ბედირში დამარცხების შემდეგ, ძაძებში იყვნენ გახვეულნი. თითქმის ყველამ დაკარგა ახლობელი. ამის გამო შურისძიების სურვილით იყვნენ აღვსილი. ყურაიშების ახალი ბელადის აბუ სუფიანის ცოლი, ჰინდიც, შურისმაძიებელთა სათავეში იდგა. ბედირის ამბებიდან დიდი დრო არ გასულა, რომ შურისძიების ცეცხლით გულ აგიზგიზებულ კერპთაყვანისმცემელთაგან სამიათას კაციანი ლაშქარი შეიკრიბა. არმიის აღსაჭურავად აბუ სუფიანმა გამოსყიდული ქარავნების ქონება გამოიყენა, ახლობელი არაბებისგანაც ითხოვა დახმარება.[374]

ეს ყველაფერი ბიძა აბბასმა წმინდა შუამავალს მექაში ამცნო. ალლაჰის შუამავალმაც მაშინვე სამხედრო საბჭო შეკრიბა. ითათბირეს, როგორ მოქცეულიყვნენ,

373. უჰუდი მედინის ჩრდილოეთით ერთი მილის მანძილზე მდებარეობს.
374. ვაქიდი, 1, 199-203.





მედინაში დარჩენილიყვნენ და თავდაცვითი ომი ეწარმოებინათ თუ ქალაქიდან გასულიყვნენ და მომხვდურთ თავს დასხმოდნენ. თვითონ შუამავალი თავდაცვითი ომის მომხრე იყო.[375]

იმ ახალგაზრდების დაჟინებით, რომელთაც ბედირის ომ-ში არ მიუღიათ მონაწილეობა და წმინდა ჰამზას ვაჟკაცობით იყვნენ აღფრთოვანებული, თავდასხმითი ომის წარმოება გადაწყდა. მათ თქვეს:

„ჩვენ ამგვარი დღის დადგომას მოუთმენლად ველოდებო-დითო“.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი სადგომში შევიდა და აბჯარი ჩაიცვა. ისინი, ვინც მედინაში დარჩენისა და თავდაცვითი ომის მომხრე იყვნენ, შუამავალს არწმუნებდნენ თავიანთი ტაქტიკის სისწორეში. სად იბნ მუაზი და უსაიდ იბნ ჰუდაირი მათ ეუბნებოდნენ:

„მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის შუამავალს მედინადან გასვლა არ სურდა, თქვენ მას დააძალეთ. მას ბრძანება ზეციდან მოსდის. თქვენ ეს საქმე მას მიანდეთ, გააკეთეთ ის, რასაც თვითონ გიბრძანებთ!“

ისინი მაშინვე წმინდა შუამავალთან გაიქცნენ და უთხრეს:

375. ეს წმინდა შუამავლის ნანახი სიზმრის გამო იყო. შემდეგ ასე ბრძანა: „მესიზმრა, ხმალს ვიქნევდი, შემდეგ ხმალს ტარი მოტყდა. ეს უჰუდის ომში მორწმუნეებზე თავს დამტყდარ უბედურებას მოასწავებდა. შემდეგ კვლავ ხმალს ვიქნევდი, ამჯერად უფრო კარგი მდგომარეობა მქონდა. ეს იმის ნიშანი იყო, რომ ღვთის წყალობით მუსლიმები გაიმარჯვებდნენ, ერთ სიზმარში მსხვილფეხა საქონელი და ალლაჰის ბოძებული სხვა სიკეთეები მქონდა. საქონელი უჰუდის დღეებში მორწმუნეთაგან ერთი ჯამაათია, ისინი შეჰიდად იქცნენ, დავინახე ბედირის ომში გამარჯვება და ამით ალლაჰისგან ჩვენთვის ნაბოძები სიკეთე.“

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენ შენი ხმის საწინააღმდეგოდ არ წავალთ. შევცდით, თქვენ ისე მოიქეცით, როგორც გსურთ!“

*„შუამავალი, თუ აბჯარს აისხამს, მას მანამ არ გაიხდის, სანამ ომში არ მიიღებს მონაწილეობას! მე თქვენ რასაც გიბრძანებთ, ის შეასრულეთ! წადით, ალლაჰის სახელით! თუკი მოითმენთ და თქვენს მოვალეობას აღასრულებთ, ალლაჰის შუამავალი თქვენ კვლავაც გაგამარჯვებინებთ!“*[376]

ალლაჰის შუამავალმა აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმი მედინაში რწმუნებულად დატოვა და ჯუმის ნამაზის შემდეგ ათასკაციანი ლაშქრით გზას გაუდგა. ისლამურ ლაშქარს გზად სამასკაციანი ფარისევლების ჯგუფი გამოაკლდა და მათი რიცხვი შვიდასამდე შემცირდა. ამაზედ შემდეგი აიათი მოევლინა:

وَمَا أَصَابَكُمْ يَوْمَ الْتَقَى الْجَمْعَانِ فَبِإِذْنِ اللّهِ وَلِيَعْلَمَ الْمُؤْمِنِينَ. وَلْيَعْلَمَ الَّذِينَ نَافَقُواْ وَقِيلَ لَهُمْ تَعَالَوْاْ قَاتِلُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ أَوِ ادْفَعُواْ قَالُواْ لَوْ نَعْلَمُ قِتَالاً لاَّتَّبَعْنَاكُمْ هُمْ لِلْكُفْرِ يَوْمَئِذٍ أَقْرَبُ مِنْهُمْ لِلإِيمَانِ يَقُولُونَ بِأَفْوَاهِهِم مَّا لَيْسَ فِي قُلُوبِهِمْ وَاللّهُ أَعْلَمُ بِمَا يَكْتُمُونَ.

**„და რაც გეწიათ ამ დღეს, როცა ორი ლაშქარი შეხვდა ერთმანეთს, მოხდა ნებითა ალლაჰისა, რათა გამოევლინა ვინ იყო მორწმუნე,**

**და რათა შეეცნო ისინი, რომელნიც თვალთმაქცნი იყვნენ. და უთხრეს მათ: „მოდით, იომეთ ალლაჰის გზაზე ან თავი დაიცავით; მიუგეს: „(ჩვენ) ბრძოლა რომ ვიცო-**

376. ვაქიდი, 1, 213-214. იბნ-საადი, II, 38.





**დეთ, გამოგყვებოდით თქვენ“. იმ დღეს ურწმუნოებასთან უფრო ახლოს იყვნენ ისინი, ვიდრე რწმენასთან, იმას ამბობდნენ თავიანთი პირით, რაც არ ჰქონდათ გულში. ხოლო ალლაჰმა ყველაზე უკეთ იცის, რასაცა მალავენ ისინი.““**[377]

وَإِذْ غَدَوْتَ مِنْ أَهْلِكَ تُبَوِّئُ الْمُؤْمِنِينَ مَقَاعِدَ لِلْقِتَالِ وَاللّٰهُ سَمِيعٌ عَلِيمٌ . إِذْ هَمَّت طَّآئِفَتَانِ مِنكُمْ أَن تَفْشَلاَ وَاللّٰهُ وَلِيُّهُمَا وَعَلَى اللّٰهِ فَلْيَتَوَكَّلِ الْمُؤْمِنُونَ.

**„აკი, დატოვე ოჯახი დილაუთენია და ბრძოლისთვის რიგებში აყენებ მორწმუნეებს. ალლაჰი ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნეა!**

**აკი, თქვენგან ორი ლაშქარი გაემართა. თუმცა ალლაჰი იყო მათი შემწე, მაინც დააპირა უკან დაეხია. დაე, ალლაჰს სასოებდნენ მორწმუნენი!“**[378]

ფარისევლების ლაშქრისაგან გამოყოფა სინამდვილეში ღმერთის წყალობა იყო. რადგანაც მათი ამ საქციელით არმია არ დასუსტებულა. პირიქით, ორპირი და მშიშარა გულებისგან გაიწმინდა. ამგვარად, სულიერად უფრო მორწმუნე და ძლიერი გახდა. მათი ღალატი ბრძოლის მომენტში უფრო სახიფათო იქნებოდა, რადგანაც ის მორწმუნეების სულიერებას შეარყევდა.

377. სურა ალი-იმრანი, აიათები 166-167.
378. სურა ალი-იმრანი, აიათები 121-122.





## შუამავლის თანამიმდევრების შეჰიდობის სიყვარული

ანსართაგან სელიმის შთამომავალთა ბელადი, ამრ იბნ ჯემურჰი, ხეიბარი ადამიანი იყო. ის და მისი ოთხი შვილი ბრძოლებში ალლაჰის შუამავალთან ერთად მონაწილეობდნენ. როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალი უჰუდის ომში მიდიოდა, მას ამჯერადაც უნდოდა ბრძოლაში მონაწილეობის მიღება, თუმცა შვილებმა არ დაანებეს და უთხრეს:

„შენ ვალდებული არ ხარ, ჯიჰადში მიიღო მონაწილეობა. დიადი ალლაჰი შენ მიგიღებს ისე, როგორც საპატიო მიზეზის მქონეს. შენს ნაცვლად ჩვენ მივდივართო".

ამრმა უპასუხა:

„თქვენ ბედირის დღეებში ხელი შემიშალეთ, რომ მე სამოთხეში შევსულიყავი. ღმერთანი, მე დღეს ცოცხალი რომც დავრჩე, ერთ დღეს აუცილებლად შეჰიდი გავხდები და სამოთხეში შევალ!"

შემდეგ ცოლსაც სიცილით უთხრა:

„მაშინ, როცა ყველა ომში წავა და შეჰიდად დაეცემა, განა მე შენს გვერდით დავრჩები?" მაშინვე ფარი აიღო და ვედრება წარმოთქვა:

„ჩემო ალლაჰო! მე ოჯახში უკან აღარ მომაბრუნოთ!" შემდეგ ალლაჰის შუამავლთან მივიდა და უთხრა:

„შვილებს ჩემი მედინაში დატოვება უნდათ, შენთან ერთად ომში მონაწილეობას მიკრძალავენ. ღმერთმანი, გულით მსურს, რომ ეს კოჭლი ფეხი სამოთხეში დავდგა".

წმინდა შუამავალმა უპასუხა:





*„დიადმა ალლაჰმა შენ შეწყალებულად (საპატიო მიზეზის მქონედ) ჩაგთვალა. შენზე ჯიჰადი ფარძი არ არის.“*

ამრმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, შესაფერისად არ მთვლი და ვეჭვობ, რომ მანამ ვიბრძოლებ ალლაჰის გზაზე, სანამ შეჰიდად არ დავეცემი და ამ კოჭლ ფეხს სამოთხეში არ დავადგამ?“

*„რა თქმა უნდა შესაფერისად გთვლი“,* — უთხრა შუამავალმა და შემდეგ ამრის შვილებს მიუბრუნდა:

*„მამათქვენს ომში მონაწილეობა სურს, აღარ დააბრკო-ლოთ. ვიმედოვნებ, რომ ალლაჰი მას შეჰიდობას წილად არგუნებსო“.*

ამრი ყიბლესკენ მიტრიალდა და ილოცა:

„ჩემო ალლაჰო! ღირსი გამხადე შეჰიდობისა! მე გაუბედურებული, უიმედობაში ჩავარდნილი სახლში აღარ დამაბრუნო!“ ის ალლაჰის გზაზე მებრძოლებს შეუერთდა.

უჰუდის ომის მონაწილე, შეჰიდობის სურვილით შეპყრობილი შუამავლის ეს თანამიმდევარი, ომის დროს ამბობდა: „ღმერთო, სამოთხე მენატრებაო“! საბოლოოდ თავის შვილთან ერთად, რომელიც მის დაცვას ცდილობდა, შეჰიდად დაეცა. შემდგომში წმინდა შუამავალი მის შესახებ ამბობდა:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემში არსებული ძალა ეკუთვნის, რომ დავინახე, ამრი სამოთხეში კოჭლობით როგორ დადიოდა“.* [379]



379. ვაქიდი, I, 264-265; იბნ-ესირი, უსდულ გაბე, IV, 208.

წმინდა მუჰამმედ შუამავლი უჰუდის ომის წინ არმიას ამოწმებდა. ახალგაზრდებს, რომლებიც იმ ასაკში იყვნენ, რომ ომში მონაწილეობის მიღება შეეძლოთ, ნებართვას აძლევდა, მცირეწლოვნებს უკან აბრუნებდა. სემურე იბნ ჯუნდები და რაფი იბნ ჰადიჯიც უკან გაბრუნებულებში მოჰყვნენ. ზუჰეირ იბნ რაფმა თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! რაფი კარგი ისრის მსროლელიაო!“ და თხოვა, ის ლაშქრისგან არ ჩამოეშორებინა. რაფი იბნ ჰადიჯი გადმოგვცემს:

„ფეხებზე მესტები მეცვა. ფეხის წვერებზე ვდგებოდი და ვცდილობდი, მაღალი გამოვჩენილიყავი. ალლაჰის შუამავალმა ლაშქართან შეერთების ნება დამრთო. სამურე იბნ ჯუნდებმა, ეს რომ გაიგო, მამინაცვალს, მურეი იბნ სინანს, უთხრა:

„მამა! ალლაჰის შუამავალმა რაფს ნება დართო. მე კი უკან გამომაგზავნა, თუმცა ჭიდაობაში მე ვჯობნიო“.

მურეი ალლჰის შუმავალთან მივიდა და თხოვა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი შვილი უკან გამოაბრუნეთ. რაფს კი ნება მიეცით, თუმცა ჩემი შვილი რაფს ჭიდაობაში ჯობნისო“.

ალლაჰის შუამავალმა მე და სემურეს გვითხრა:

„მოდი, იჭიდავეთ, ვნახოო!“

ვიჭიდავეთ. სემურემ დამამარცხა. ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა მასაც ნება დართო ომში მონაწილეობისა.“[380]



380. თაბერი, თარიჰი, II, 505-506; ვაქიდი, I, 216.





წმინდა შუამავალმა ლაშქარი ზურგით უჰუდის მთისკენ დააყენა. ამავე დროს მწვერვალზე, აბდულლაჰ იბნ ჯუბეირის მეთაურობით, ორმოცდაათი მეისრე დააყენა. ეს იმის გამო გააკეთა, რომ დაბლობიდან მტრის თავდასხმის ალბათობა გაითვალისწინა. მეისრეებს მიმართა:

*„თქვენ ჩვენს ზურგს დაიცავთ. მტერმა, შესაძლოა გაიმარჯვოს ან დამარცხდეს, მაგრამ, სანამ ჩემგან ამბავს არ მიიღებთ, ადგილებიდან ფეხი არ მოიცვალოთ!“*

ომი, ტრადიციის მიხედვით, ორთაბრძოლით დაიწყო. ალლაჰის ფალავანმა წმინდა ალიმ კერპთაყვანისმცემლების მედროშე, თალჰა, ერთი დარტყმით ძირს დასცა. ყურაიშების დროშის ამღები, თალჰას ძმა, ოსმანი წმინდა ჰამზამ განგმირა, მესამე მედროშე კი სად იბნ ები ვაქქასმა მოჰკლა.

ბრძოლა გაჩაღდა. როცა შეტაკება ძლიერ გამწვავდა, ალლაჰის შუამავალმა ხმალი ზევით ასწია, რომელზედაც ეწერა:

„შიშს სირცხვილი და თავის მოჭრა, წინ გაჭრას კი პატივი და ღირსება ახლავსო“.

*„ამას ჩემგან ვინ აიღებსო?“* იკითხა

თანამიმდევრებმა სათითაოდ იყვირეს:

„მე, მეო!“ და მის ასაღებად ყველამ ხელი გაიშვირა.

წმინდა შუამავალმა:

*„ამ მახვილს ვინ აიღებს ხელში ისე, რომ მისი ხელში დაჭერით გაამართლოს თავზე აღებული პასუხისმგებლობა“.* ამის შემდეგ, ყველამ უკან დაიხია. ანსარებისგან აბუ დუჯანე ფეხზე წამოდგა და იკითხა:

„ალლაჰის შუამავალო ეს პასუხისმგებლობა რა არის?“

*„ეს პასუხისმგებლობა მტერთან უკანასკნელ ამოსუნ-თქვამდე ბრძოლაა“*, — იყო პასუხი.

აბუ დუჯანემ თქვა:

„მე მას ამ პასუხისმგებლობასთან ერთად ავიღებო!“ და ხმალი აიღო, წითელი ჩალმა მოიხადა და მუსლიმნებსა და კერპთაყვანისმცემლებს შორის მედიდურად დაიწყო სიარული. წმინდა შუმავალმა, როგორც კი მისი ქედმაღლური სიარული დაინახა, ბრძანა:

*„ეს იმგვარი სიარულია, რომ ალლაჰი მას ასეთი ქცევის გამო შეიძულებსო!“*[381]

ომის დროს ებრაელ მეცნიერთაგან მუჰაირექი გამუს-ლიმანდა. ის წმინდა შუამავლის იმ თვისებებს, რომლებიც თევრათში იყო აღწერილი, ძალიან კარგად იცნობდა. ღვთიური ჭეშმარიტება უჰუდამდე ვერ განაცხადა. უჰუდის ომის წინ კი ებრაელებს მიმართა:

„ებრაელო ჯამაათნო! ღმერთმანი თქვენ იცით, რომ მუჰამმედი შუამავალია. და ისიც მშვენივრად იცით, რაც საჭიროა!“

ებრაელებმა უპასუხეს:

„დღეს შაბათია, არაფრის გაკეთება არ შეიძლება!“

მუჰაირიქმა უთხრა:

„თქვენთვის შაბათი არაფერიაო!“ საჭურველი აიღო და ნათესავთაგან ერთს შემდეგი ანდერძი დაუტოვა:

„თუ დღეს მოვკდები, რაც ქონება მაქვს, მუჰამმედს მიეცი. ის მას ისე გამოიყენებს, როგორც ალლაჰი უბრ-

381. იბნ ჰიშამი, III, 11-12, 1, 259, მუსლიმი, ფედაილულ, ჰაბე 128.





ძანებს!“ ის უჰუდში შეჰიდად დაეცა. მის მიერ ანდერძად დატოვებული ხურმის შვიდი ბაღი მუჰამმედს გადაეცა. მან ბრძანა:

*„მუჰაირიქი, ებრაელთაგან ყველაზე კეთილიაო!“*[382]

უჰუდში ერთიმეორეზე საოცარი ამბები ხდებოდა.

ერთმა მედინელმა, სახელად ქუზმანმა, ომში შვიდი კაცი მოკლა, თვითონაც მძიმე ჭრილობა მიიღო და მოკვდა. ამის მიუხედავად ალლაჰის შუამავალმა თქვა:

*„ქუზმანი ჯოჯოხეთში მოხვდებაო!“*

კათადე იბნ ნუმანემ მას სიკვდილის წინ უთხრა:

„ღმერთმა შეჰიდობა გიწყალობოს, ქუზმან!“

მან კი უპასუხა:

„მე ჩემი ტომისთვის ვიბრძოლე, შეჰიდობისთვის კი არაო!“ ხმალი ჩაირტყა და სიცოცხლე თვითმკლელობით დაასრულა.[383]

ამის საპირისპიროდ უსაირე, რომლის ტომმაც ისლამი თავდაპირველად უარყო, შემდეგ კი ინანა, კბილებამდე შეიარაღებული მივიდა შუამავალთან და უთხრა: „ალლაჰის შუამავალო! თქვენთან ერთად ბრძოლაში ჩავერთო, თუ თავდაპირველად გავმუსლიმდეო“?

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ცოტა იმუშავა, მაგრამ ბევრი მოიგო!“*[384]

დაჭრილებს შორის მწოლიარემ, ვინც მათ ინტერესით უცქეროდა, ბოლო ამოსუნთქვისას უთხრა:

382. იბნ ჰიშამი, III, 11-12, ვაქიდი, I, 259, მუსლიმი, ფედაილულ, ჰაბე 128.
383. ვაქიდი, I, 263.
384. ბუჰარი, ჯიჰადი, 13; მუსლიმი, იმარე, 144.





„მე გასამუსლიმებლად მოვედი. ალლაჰისა და შუამავ-ლისთვის ვიბრძოლე და დავიჭარიო!“

აბუ ჰურეირა თანამედროვეებს ამ კაცზე, როგორც გამოცანა, ისე ეკითხებოდა:

„აბა მითხარით, კაცი, რომელსაც ცხოვრებაში ერთი ნამაზიც კი არ ულოცია, მაგრამ სამოთხეში წავიდა, ვინ არისო?“ თანამიმდევრებმა პასუხი არ იცოდნენ, უნდოდათ საკუთარი თავი დაესახელებინათ. აბუ ჰურეირამ აუხსნა:

„ის უსაირე ამრ იბნ საბითიაო“.[385]

ბრძოლაში აბდულლაჰ იბნ ჯაჰს ხმალი გაუტყდა. წმინდა შუამავალმა მას ერთი ხურმის ტოტი მისცა, რომელიც წმინდა აბდულლაჰის ხელში თითქოსდა ხმლად იქცა. აბდულლაჰი შეჰიდობამდე ამით იბრძოდა. მას სახელად „ურჯუნი“ ეწოდა, რომელიც აბდულლაჰ იბნ ჯაჰშის მემკვიდრეებისგან, ორას დინარად, ერთმა ბატონმა იყიდა.[386]

მუსლიმების მტერზე ჯერ უხილავი თავგანწირვით თავდასხმა, მოკლე დროში გამარჯვებით დაგვირგვინდა. რიცხობრივად მეტი და უკეთ აღჭურვილი მტერი გაიქცა. მუსლიმები თავდაპირველად მტერს დაედევნენ, მაგრამ გამარჯვებით წახალისებულებმა გადაწყვიტეს, დევნა შეეწყვიტათ და სამხედრო ნადავლი მოეგროვებინათ. ამის შემხედვარე მეისრეებმა მეთაურებს ყური არ დაუგდეს, შუამავლის რჩევაც დაივიწყეს და პოზიციები მიატოვეს, მათაც სამხედრო ნადავლის მოგროვება დაიწყეს. მწვერვალზე მხოლოდ აბდულლაჰი და მისი შვიდი ამხანაგი დარჩა.

385. იბნ ჰიშამი, III, 39-40, ვაქიდი, 1, 262.
386. იბნ ესირი, უსდულ-გაბე, III, 195; დიარბექირი, 1, 433.





რაც მოხდა, ამის შემდეგ მოხდა. მტრის ფხიზლად მყოფმა მეთაურმა ჰალიდ იბნ ვალიდმა, რომელიც ცხენოსნებთან ერთად ხელსაყრელ შემთხვევას ელოდებოდა, დრო იხელთა. მისი ბრძანებით, ცხენოსნები მეისრეების მიერ მიტოვებულ მწვერვალზე ავიდნენ, აბდულლაჰი და მისი თანამებრძოლები მოკლე დროში ხმლებით აკუწეს, სამხედრო ნადავლის შეგროვებით დაკავებულ მუსლიმებს ზურგიდან თავს დაესხნენ. მტრის დამარცხებულმა და გაქცეულმა ჯარისკაცებმა ეს მდგომარეობა რომ დაინახეს, მაშინვე უკან დაბრუნდნენ და მუსლიმებს ხელახლა შეუტიეს. შუამავლის ლაშქარი ალყაში მოექცა. მათ შორის არეულობა და პანიკა წარმოიშვა.

## შეჰიდთა შორის უმაღლესი წმინდა ჰამზა

ამ დროს მუსლიმთა მწკრივებში მდგომ გულად მეომარს, წმინდა ჰამზას, ვახშის ნასროლი შუბი მოხვდა და იგი შეჰიდად დაეცა.

ვახში ჯერ კიდევ მონა იყო და ჰამზა ჰინდის მიერ შეპირებული თავისუფლების სანაცვლოდ მოკლა. ჰინდმა, რომელიც ამ მომენტს საშინელი მოუთმენლობით ელოდებოდა, ჰამზას გულ-ღვიძლი გამოუღო და ცოფიანივით დაიწყო წინ და უკან სირბილი, თან ღვიძლს კბეჩდა. ამის გამო მას ზედმეტ სახელად „ღვიძლის მჭამელი" შეარქვეს.

წმინდა ჰამზას შეჰიდობის ამბავმა მუსლიმების რიგებს ტალღასავით გადაუარა. ისედაც არეული მწკრივები მთლიანად მოიშალა. ღმერთი ამ მდგომარეობას აიათით გვამცნობს:

وَلَقَدْ صَدَقَكُمُ اللّهُ وَعْدَهُ إِذْ تَحُسُّونَهُم بِإِذْنِهِ حَتَّى إِذَا فَشِلْتُمْ وَتَنَازَعْتُمْ فِي الأَمْرِ وَعَصَيْتُم مِّن بَعْدِ مَا أَرَاكُم مَّا تُحِبُّونَ مِنكُم مَّن يُرِيدُ الدُّنْيَا وَمِنكُم مَّن يُرِيدُ الآخِرَةَ ثُمَّ صَرَفَكُمْ عَنْهُمْ لِيَبْتَلِيَكُمْ وَلَقَدْ عَفَا عَنكُمْ وَاللّهُ ذُو فَضْلٍ عَلَى الْمُؤْمِنِينَ.

**„და ალლაჰმა აღგისრულათ თავისი (შეწევნა) აღთქმა, როცა მისი ნებით ხოცავდით მათ, ვიდრე არ შედრკით თქვენ და დავა არ დაიწყეთ მის ბრძანებაზე და აღარ შეასრულეთ იმის შემდეგ, როცა გიჩვენათ, რაც გიყვარდათ თქვენ. თქვენ შორის იყვნენ, ვისაც ეს ქვეყანა სურდა, და თქვენ შორის იყვნენ, ვისაც ის ქვეყანა სურდა; შემდეგ უკუგაქცია მათგან (დამარცხებული უკან მობრუნდით), რათა გამოეცადეთ. (ამ ყველაფრის მიუხედავად) შეგინდოთ თქვენ. დიახაც, რომ ალლაჰი მოწყალების მიმნიჭებელია მორწმუნეთათვის.“** [387]

დიადმა ღმერთმა ამ აიათში მეისრეებზე თქვა „ვისაც ამქვეყნიური (ყოფა) სურდათო“, ხოლო ვინც შეჰიდად დაეცა, იმათ შესახებ ბრძანა: „ვისაც იმქვეყნიური (ყოფა) სურდათო“.



კერპთაყანისმცემლებისგან იმ დღეს ბევრ მორწმუნეს ერგო შეჰიდობა. ურწმუნოთა ერთმა ჯგუფმა ალლაჰის შუამავალი ამოიღო მიზანში და პირდაპირ მასზე თავდასასხმელად წავიდა. წმინდა შუამავალზე იერი-

387. სურა ალი-იმრანი, აიათი 152.



შების მიტანა საკმაოდ გახშირდა. თალჰა იბნ უბეიდულლაჰი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრები როგორც კი გაიფანტნენ, კერპთაყვანისმცემლებმა მასზე იერიში მიიტანეს, გარს შემოერტყნენ. არ ვიცოდი, ის რომელი მხრიდან დამეცვა: წინიდან, ზურგიდან, მარჯვნიდან თუ მარცხნიდან. მომხვდურთ ხმალს ერთ ჯერზე წინიდან, მეორე ჯერზე ზურგიდან ვუქნევდი და თავდამსხმელებს ასე ვიგერიებდი, საბოლოოდ დაიშალნენ“.[388]

კერპთაყანისმცემლების მეისრემ მალიქ იბნ ზუჰეირმა ალლაჰის შუამავალს ერთი ისარი ესროლა. თალჰა იბნ უბეიდულლაჰი მიხვდა, რომ ისარი ალლაჰის შუამავალს ხვდებოდა და ხელი აუფარა, მას ისარი თითში მოხვდა და ხელი დაუსახიჩრა.[389]

მუჰაჯირებისა და ანსარების ერთი ნაწილი ალლაჰის შუამავალს გარს შემოერტყნენ. შეთანხმდნენ, რომ მის წინ შეჰიდებად დაეცემოდნენ:

„ჩვენი სახე შენი სახის სანგარია, ჩვენი სხეული შენი სხეულის მსხვერპლი! ალლაჰის სალამი მუდამ შენზედ იყოს! შენ გვერდიდან არასდროს მოგცილდებითო!“ — თქვეს და ბოლომდე იბრძოლეს.[390]

აბუ თალჰა ძლიერი მეისრე იყო. უჰუდის ბრძოლაში ორი-სამი მშვილდი დაამტვრია. ყველას, ვინც ალლაჰის შუამავლის გვერდით, ისრების კაპარჭით ხელში, ჩაივლიდა, ეუბნებოდა:

„ისრების კაპარჭი აბუ თალჰას გვერდით დაცალეთო!“ წმინდა შუამავალმა როგორც კი მის ზურგს ზევით

388. ვაქიდი, 1. 254.
389. იბნ სადი, III, 217.
390. ჰაქიმი, III, 334/5281; ჰეისემი, VI, 113; იბნ სადი, III, 453.

თავი ასწია, რათა კერპთაყვანისმცემლები დაენახა, აბუ თალჰამ უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი დედ-მამა შენი მსხვერპლი იყოს! თავი არ ასწიო! შესაძლოა კერპთაყვანისმცემლების ისარი მოგხვდეს! ჩემი მკერდი შენი მკერდის ფარი იყოს. ის, რაც შენ უნდა მოგვხდეს, მე მომხვდესო!“

ქათადე იბნ ნუმანეც ალლაჰის შუამავლის დასაცავად მის წინ იდგა და კერპთაყვანისმცემლებს ისრებს მშვილდის გამრუდებამდე ესროდა. საბოლოოდ ერთი ისარი მას თვალში მოხვდა. თვალი ბუდიდან ამოუვარდა. ამის შემხედვარე ალლაჰის შუამავალს თვალები ცრემლებით აევსო. ქათადეს თვალი ხელში აიღო და ბუდეში ჩაუდო. [391]

წმინდა მუჰამმედ შუამავლის თანამიმდევარ ქალთაგან უჰუდის ომში უმმუ უმრე მონაწილეობდა. ის მშვილდისრით იბრძოდა. ომის შემდეგ მედინაში დაბრუნდა. ალლაჰის შუამავალმა თქვა:

*„ბრძოლის დროს, მარჯვნივ გავიხედავდი თუ მარცხნივ, უმმუ უმრეს მუდამ ჩემს გვერდით მებრძოლს ვხედავდიო!“* [392]

უმმუ უმრე ხათუნმა ამის შემდეგ წმინდა შუამავლის კეთილგანწყობა მოიპოვა, ის მისთვის ლოცულობდა. ალლაჰის შუამავალს უთხრა:

„ალლაჰს შეევედრე და სამოთხეში შენი მეზობელი ვიქნებიო!“

წმინდა შუამავალი შეევედრა:

391. ბუჰარი, მეღაზი, 183.
392. ჰაქიმი, 116, 334/5281; ჰეისემი, VI, 113; იბნ სადი, III, 453.





*„ჩემო ალლაჰო! ესენი სამოთხეში ჩემი მეგობრები და ამხანაგები გახადეო?“* ამაზედ უმმუ უმარემ თქვა:

„ამის შემდეგ ამქვეყნად რა უბედურებაც უნდა შემემთხვას, ყურადღებას არ მივაქცევო.“[393]

გაცხარებული ბრძოლის დროს მოიერიშეთაგან ერთმა კერპთაყვანისმცემელმა, სად იბნ ები ვაქქასის ძმამ, უთბემ, წმინდა შუამავალს ქვა ესროლა. ნასროლი ქვის გამო, ცისა და მიწის შემარყეველი ინცინდენტი მოხდა, შუამავლის ჯავშნისაგან ორი რგოლი გამოწყდა და მას სახე გაუჭრა, ერთი კბილიც ჩაუმტვრია.[394] წმინდა შუამავალი ცოდვილ აბუ ამირის მიერ გათხრილ ორმოთაგან ერთ-ერთში ჩავარდა. წმინდა ალიმ შუამავალს ხელი შეაშველა, თალჰა იბნ უბეიდულლაჰმა კი ფეხზე წამოაყენა და ორმოდან ამოიყვანა. აბუ უბეიდე იბნ ჯერრაჰმა წმინდა შუამავლის მუზარადის რგოლებიდან კბილით ერთი ამოაძრო, მეორე რგოლის ამოძრობისას კი კბილი ჩაიმტვრია. ამ დროს მისი თანამიმდევრები და ანგელოზები გლოვობდნენ. ეს ვითარება მის თანამიმდევრებს ძალიან სერიოზული ეჩვენათ და წმინდა შუამავალს თხოვეს:

„ყურაიში კერპთაყვანისმცემლები დასწყევლეთო?!“

ალლაჰის შუამავალმა ვედრება წარმოსთქვა:

*„მე მაწყევრად კი არ ვარ, პირიქით, მხოლოდ იმისთვის ვარ მოვლენილი, რომ ჭეშმარიტება ვიქადაგო და მწყალობელი ვიყო. ჩემო ალლაჰო! ჩემს ტომს ჭეშმარიტება შეაცნობინე, იმიტომ, რომ მათ არ იციან!“*[395]

393. ვაქიდი, 1, 273; იბნ სადი, VIII, 415.
394. მოღალატე უთბე ბინ ვაქქასის ყველა შთამომავალი ღმერთის სა - ცრებით წინა კბილებჩამტვრეული იბადებოდა. (რამაზან ოღლუ მაჰმუდ რამი, უჰუდ გაზვესი, გვ. 28).
395. ბუჰარი, მეღაზი, 24, ჰეისემი, VI, 117, ვაქიდი, 1, 244-247, ქადი იაზი, 1,95.

როცა დაიჭრა წმინდა შუამავალი, ბრძანა:

*„ალლაჰი იმ ტომზე, რომელმაც შუამავალი დაჭრა, ძალიან განრისხდაო!“*

სად იბნ ვაქქასი ამბობდა:

„ღმერთმანი, ალლაჰის შუამავლის ეს სიტყვები როგორც კი გავიგონე, ჩემი ძმის, უთბე იბნ აბუ ვაქქასის მოკვლა ისე მომინდა, რომ ამგვარად არავისი სიკვდილი არ მდომებიაო.“

ამ განზრახვით, სადი კერპთაყვანისმცემლების რიგებში დადიოდა და ძმის მოკვლას ცდილობდა. ამაში ხელი მხოლოდ ალლაჰის შუამავალმა შეუშალა.

სად იბნ აბუ ვაქქასი შუამავლის გვერდით იდგა და კერპთაყვანისმცემლებს ისრებს შეუჩერებლად ესროდა. წმინდა შუამავალი ეუბნებოდა:

*„ესროლე სად! დედაჩემი, მამაჩემი შენი მსხვერპლი იყოსო.“*[396]

წმინდა შუამავალი ბრძოლის ველზეც, სადაც ასეთი არეულობა მოხდა, უსაზღვრო რწმენითა და სიმტკიცით ღმერთს ემორჩილებოდა. ერთი მხრივ, სახიდან ჩამომდინარე სისხლს იწმენდდა, მეორე მხრივ, დიად ღმერთს თავშესაფარს თხოვდა, ევედრებოდა:

*„ღმერთო! ჩემი მოდგმა გაუნათლებელია, არ იციან, რას აკეთებენ. შენ ისინი ჭეშმარიტების გზაზე დააყენეო!“*

სეჰლ იბნ სადი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი უჰუდის ომში როგორც კი დაიჭრა, ფატიმამ მას სახიდან სისხლი მობანა, წმინდა ალი წყალს უსხამდა. წმინდა ფატიმამ რომ დაინახა,

396. თირმიზი, ედები 61, მენაქიბი 26; აჰმედი. 1,92.





სისხლდენამ იმატა, ჭილობის ერთი ნაწილი აიღო, დასრისა და როცა ნაცარს დაამსგავსა, ჭრილობაზე დაადო. სისხლისდენა ასე შეუჩერა.“[397]



უჰუდის ომში ამგვარი სამწუხარო სცენები განვითარდა. ომი დასაწყისში, მორწმუნეების სასარგებლოდ ვითარდებოდა, მაგრამ შუამავლის ბრძანებაზე დაუმორჩილებლობის გამო, ყველაფერი უკუღმა შეტრიალდა. ალლაჰის შუამავლის გარშემო მხოლოდ თოთხმეტი ადამიანი დარჩა. წმინდა შუამავალმა პანიკაში ჩავარდნილ მორწმუნეებს უბრძანა:

*„ალლაჰის მონა-მსახურებო! ჩემთან მოდით, მე ალლაჰის შუამავალი ვარო!“*[398]

ეს მდგომარეობა ყურანში ასეა გადმოცემული:

إِذْ تُصْعِدُونَ وَلاَ تَلْوُونَ عَلَى أحَدٍ وَالرَّسُولُ يَدْعُوكُمْ فِي أُخْرَاكُمْ
فَأَثَابَكُمْ غَمَّاً بِغَمٍّ لِّكَيْلاَ تَحْزَنُواْ عَلَى مَا فَاتَكُمْ وَلاَ مَا
أَصَابَكُمْ وَاللّهُ خَبِيرٌ بِمَا تَعْمَلُونَ.

**„როცა მიცოცავდით (მთისაკენ) თქვენ და უკან არ იხედებოდით, შუამავალი კი უკნიდან გეძახდათ. და წყენისთვის წყენა მოგიზღოთ. ნუ დამწუხრდებით იმაზე, რაშიც ხელმოცარული დარჩით და რაც შეგემთხვათ. უეჭველად, უწყის ალლაჰმა, რასაცა იქმთ.“**[399]

397. ბუჰარი, ჯიჰადი, 80; მეღაზი, 24; მუსლამი, ჯიჰადი,104.
398. ვაქიდი, 1, 237.
399. სურა ალი-იმრანი, აიათი 153.

მუსლიმების ერთმა ნაწილმა წმინდა შუამავლის შეჰიდობა იგრძნო და ელდა ეცათ. „ალლაჰის შუამავლის სიკვდილის შემდეგ აქ რატომ უნდა ვიდგეთო!“ — ამბობდნენ და ბრძოლის ველს ტოვებდნენ. ისინი ძირითადად მედინაში დაბრუნდნენ. მაგრამ მუსლიმმა ქალებმა უკან დააბრუნეს.

ისინი კი, ვინც ამბობდა: **„ალლაჰის შუამავალი რომც მოკვდეს, ალლაჰი უკვდავიაო“,** — ბრძოლას აგრძელებდნენ. მწუხარებაში ჩავარდნილ მორწმუნეთა ერთ ნაწილ რა ექნათ, არ იცოდნენ. ამათგან ენეს იბნ ნადირმა (ცნობილი ენეს იბნ მალიქის ბიძა), რომ გაიგო წმინდა შუამავალი შეჰიდად იქცაო, დიდი მორჩილებითა და სიმტკიცით დაიძახა:

„ალლაჰის შუამავლის სიკვდილის შემდეგ იცხოვრებ და რას გააკეთებ? წამოდით, თქვენც მის მსგავსად, იომეთ და შეჰიდად დაეცით!“ კერპთაყვანისმცემლებზე იერიში მიიტანა. ცოტა ხნის შემდეგ, ოთხმოცზე მეტი ჭრილობა მიიღო და შეჰიდად დაეცა.[400]

ენესი გადმოგვცემს:

„ბიძაჩემ ენეს იბნ ნადირს ბედირის ომში მონაწილეობა არ მიუღია. ეს მას ძალიან შეურაცხყოფდა.

„ალლაჰის შუამავალო! კერპთაყვანისმცემლებთან გამარ-თულ პირველ ომში არ ვმონაწილეობდი. თუკი დიადი ალლაჰი წილად მარგუნებს კერპთაყვანისმცემლებთან გამართულ ომში მონაწილეობის ბედნიერებას, რასაც გავაკეთებ, რა თქმა უნდა, დაინახავსო.“ — თქვა და უჰუდის ომში წავიდა. მუსლიმების მწკრივები როგორც კი გაიფანტა, ამხანაგები იგულისხმა და თქვა: „ღმერთო ჩემო! მათი გაკეთებულის გამო პატიებას გთხოვ!“ კერპ-

400. აჰმედი, III, 253, იბნ ჰიშამი, III, 31.





თაყვანისმცემლები იგულისხმა და თქვა: „ამათი გაკეთებულის მონაწილე არა ვარ, ღმერთო ჩემო!“ ამის შემდეგ წინ წაიწია. ამ დროს საად იბნ მუაზი შეხვდა, მას უთხრა:

„საად! მე სამოთხე მსურს. ქააბას ღმერთს ვფიცავ, რომ უჰუდის კალთებიდან მოყოლებული სულ სამოთხის სუნს ვყნოსავო.“

საადი მომხდარს ალლაჰის შუამავალს რომ გადასცემდა, უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, მე არ გამიკეთებია ის, რაც მან გააკეთაო!“

ჩემი ბიძა შეჰიდად დაცემული ვიპოვეთ. ხმლის, შუბის და ისრის ნაიარევი ჰქონდა. კერპთაყვანისმცემლებს მისთვის სხეულის ნაწილები მოეჭრათ. ამის გამო ის. მხოლოდ მისმა დამ თითებით იცნო. ეს აიათი ბიძაჩემსა და მის მსგავს ადამიანებზედ მოევლინა.

مِنَ الْمُؤْمِنِينَ رِجَالٌ صَدَقُوا مَا عَاهَدُوا اللَّهَ عَلَيْهِ فَمِنْهُم مَّن قَضَى نَحْبَهُ وَمِنْهُم مَّن يَنتَظِرُ وَمَا بَدَّلُوا تَبْدِيلاً.

**„მორწმუნეებს შორის არიან კაცნი, რომელნიც ალლაჰთან დადებული აღთქმის ერთგულნი დარჩნენ. მათ შორის არიან ისეთებიც, ვინც უკვე მოიხადა თავისი მოვალეობა და ისინიც, ვინც ჯერ კიდევ მოელის, მაგრამ არაფრით არღვევენ “** [401]

ომი, როგორც კი მუსლიმების საწინააღმდეგოდ შემობრუნდა, ბრძოლის ველიდან გაქცეულებს საერთოდ

401. სურა აჰზაბი, აიათი 23.

ქალაქის გარეთ გამოსვლა და იქ ბრძოლა სურდათ. დიადი ალლაჰი, მათ რომ მიმართავდა, ბრძანებდა:

وَلَقَدْ كُنتُمْ تَمَنَّوْنَ الْمَوْتَ مِن قَبْلِ أَن تَلْقَوْهُ
فَقَدْ رَأَيْتُمُوهُ وَأَنتُمْ تَنظُرُونَ

**„უეჭველად, თქვენ გქონდათ სურვილი სიკვდილისა, სანამ გადაეყრებოდით მას. მაშასადამე, თქვენ დაინახეთ იგი (სიკვდილი) და ჯერ ისევ ყოყმანობთ.“** [402]

შუამავალი მოკვდაო, ვინც იფიქრა და უკან გაიქცა, ძველ რწმენას მიუბრუნდა, ისინი გააფრთხილა. ეს ღვთიური გაფრთხილება საშინელი იყო.

وَمَا مُحَمَّدٌ إِلاَّ رَسُولٌ قَدْ خَلَتْ مِن قَبْلِهِ الرُّسُلُ أَفَإِن مَّاتَ أَوْ قُتِلَ
انقَلَبْتُمْ عَلَى أَعْقَابِكُمْ وَمَن يَنقَلِبْ عَلَىَ عَقِبَيْهِ فَلَن يَضُرَّ
اللّهَ شَيْئاً وَسَيَجْزِي اللّهُ الشَّاكِرِينَ.

**„მუჰამმედი მხოლოდ შუამავალია, მის მოსვლამდეც განვლეს (უამრავმა) შუამავალთა. თუ ის მოკვდება ან მოკლავენ, ნუთუ უკან გამოქუსლავთ? და ვინც უკან მოიქცევა, ამით ვერაფერს დააკლებს ალლაჰს. და მიუზღავს ალლაჰი მადლიერთ!“** [403]

იმ საშინელ დღეს, ყველაფრის მიუხედავად, ალლაჰის შუამავალი, ჩრდილოეთ პოლუსის ვარსკვლავის მსგავსად, ადგილს საერთოდ არ მოსცილებია. თავის თანამი-

402. სურა ალი-იმრანი, აიათი 143.
403. სურა ალი იმრანი, აიათი 144.





მდევრებს სიმამაცის, გამბედაობის, თავგანწირულობის, თავშეკავებულობის, მებრძოლი სულის დიდებული მაგალითი აჩვენა. დიადი ღმერთი ასე ბრძანებს:

وَلاَ تَهِنُوا وَلاَ تَحْزَنُوا وَأَنتُمُ الأَعْلَوْنَ إِن كُنتُم مُّؤْمِنِينَ. إِن يَمْسَسْكُمْ قَرْحٌ فَقَدْ مَسَّ الْقَوْمَ قَرْحٌ مِّثْلُهُ وَتِلْكَ الأَيَّامُ نُدَاوِلُهَا بَيْنَ النَّاسِ

**„სიმამაცე არ დაკარგოთ და არ დამწუხრდეთ, ხოლო თუ ხართ მორწმუნენი, უეჭველად, აღმატებულნი იქნებით!**

**თუ თქვენ რაიმე დანაკარგმა შეგეხოთ (უჰუდის ომში), იმის მსგავსი დანაკარგი სხვა ხალხმაც მიიღო (ბედირის ომში). და ჩვენ (წარმატება– წარუმატებლობის) დღეებს ვცვლით ხალხთა შორის, რათა გამოსცადოს (ისინი) ალლაჰმა, ვინც იწამა, და მიიღოს შეჰიდები თქვენგან. ალლაჰს არ უყვარს უსამართლონი“** [404]

შუამავლისა და მორწმუნეებისადმი დიადი ღმერთის მიერ გამოჩენილი წყალობით, უჰუდის დღეს კერპთაყვანისმცემლებმა, მიუხედავად იმისა, რომ მორწმუნეთა რიგებში არეულობა სუფევდა, მიზანს ვერ მიაღწიეს. საბოლოოდ მისმა თანამიმდევრებმა წმინდა შუამავალი რომ დაინახეს, ნელ-ნელა გონს მოეგნენ და შეგროვდნენ. კერპთაყვანისმცემლების იერიშს წინ აღუდგნენ. მორწმუნეები ალლაჰის შუამავალს დიდი სიმტკიცით იცავდნენ. მექელი კერპთაყვანისმცემლები ხელახლა კუთხეში მოიმწყვდიეს, მათ უკან დახევა იწყეს. ალლაჰის შუამავალმა ეს ხელსაყრელი შემთხვევა მაშინვე შეაფასა და უჰუდის მთაზე ავიდა. ამჯერად აბუ სუფიანს მთის წვერ-

404. სურა ალი-იმრანი, აიათი 139-140.




ზე განლაგებულ მორწმუნეებზე იერიშის მიტანა რომც ნდომებოდა, წარმატებას ვერ მიაღწევდა.

ამ საშიშ წამში დიადმა ღმერთმა მორწმუნეებს ძილის მდგომარეობა უწყალობა. იმ ადგილზე, სადაც იმყოფებოდნენ, ტკბილ და დამამშვიდებელ ძილს მიეცნენ. ზოგიერთებს ხელიდან ხმლებიც კი დაუცვივდათ ძირს. ძილით მხოლოდ მორწმუნეებმა ისარგებლეს. მუსლიმებს შორის მყოფ ფარისევლებს კი ძილი არ ეკარებოდათ. ისინი ამ მომენტში ჩაფიქრებული იდგნენ, ეშინოდათ თავს კერპთაყვანისმცემლები არ დასხმოდათ და არ დაეხოცათ!

აბუ სუფიანსა და წმინდა ომარს შორის კამათი გაიმართა.[405] ამის შემდეგ აბუ სუფიანმა, რომელმაც სასურველ შედეგს ვერ მიაღწია, უკან დაიხია დაუოკებული სურვილით შეპყრობილმა წარმოთქვა:

„მომავალ წელს ბედირში შევხვდებითო!“

წმინდა ომარი იდგა და ელოდებოდა, წმინდა შუამავალი საპასუხოდ რას იტყოდა. წმინდა შუამავალმა თქვა:

*„იყოს! იქაურობა, ღმერთით, ჩვენი შეხვედრის ადგილი იყოსო!“*

სინამდვილეში კი კერპთაყვანისმცემლებს გულში შიში ჩაუვარდათ. უკანაც ამის გამო ბრუნდებოდნენ. სწორედაც, წმინდა შუამავლისთვის ბოძებული ერთი სასწაულიც შორი მანძილიდან მტრების გულში შიშის დათესვა იყო. დიადი ღმერთი ბრძანებს:

405. იბნ ჰიშამი, III, 45.





سَنُلْقِي فِي قُلُوبِ الَّذِينَ كَفَرُواْ الرُّعْبَ بِمَا أَشْرَكُواْ بِاللهِ مَا لَمْ يُنَزِّلْ بِهِ سُلْطَاناً وَمَأْوَاهُمُ النَّارُ وَبِئْسَ مَثْوَى الظَّالِمِينَ.

**„ჩვენ შიშს ჩავთესთ ურწმუნოთა გულებში იმისათვის, რომ თანაზიარად გაუხადეს ალლაჰს ის, რაზეც მტკიცებულება არ მოუვლენია. ცეცხლია მათი თავშესაფარი, და რა საშინელია სამყოფელი უსამართლოთა.“** [406]

კერპთაყვანისმცემლებმა, მიუხედავად იმისა, რომ მუსლიმებზე დროებითი გამარჯვება მოიპოვეს, ამ შიშის გავლენით, სრულიად დაუცველ მედინაზე თავდასხმა ვერ გაბედეს. უკან ისე ბრუნდებოდნენ, რომ ტყვედ ერთი მუსლიმიც კი არ ჰყავდათ აყვანილი.

უეჭველია, რომ ეს ალლაჰის მიერ შუამავლისა და მორწმუნეებისათვის ნაბოძები წყალობა იყო.

როცა კერპთაყვანისმცემლებმა უჰუდი დატოვეს და წავიდნენ, ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„რიგში მოეწყვეთ, ჩემს ღმერთს ლოცვას და ქებადიდებას შევწირავ!“*

თანამიმდევრები ალლაჰის შუამავლის უკან მწკრივებად მოეწყვნენ.

წმინდა შუამავალი ამგვარად შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! შენ ხარ ღირსი ყოველგვარი ქებადიდებისა! ჩემო ალლაჰო! შენი გავრცელებულისა და გაფართოებულის შევიწროება არავის ძალუძს! შენს მიერ მცდარ გზაზე დაყენებულის გამოსწორება, ჭეშმარიტების გზაზე დაყენებულის გადაცდენაც არავის ხელეწიფება! რასაც ადამიანს შენ არ უბოძებ, იმას ვერავინ უბოძე-*

406. სურა ალი იმრანი, აიათი 151.





*ბს, ხოლო რასაც უბოძებ ვერავინ წაართმევს! არ არსებობს ისეთი რამ, რაც შენს დაშორებულს დაახლოებს ან შენს დაახლოებულს დააშორებს!*

*ჩემო ალლაჰო! შენი წყალობა და ბარაქა, შენი გულუხვობა გვიწყალობე! ჩემო ალლაჰო! შენგან გვსურს მარადიული სიკეთე, რომელიც არასოდეს იცვლება და არასდროს მთავრდება. ჩემო ალლაჰო! გაჭირვების დღეებში სიკეთეს, მძიმე დღეებში მფარველობას ვითხოვთ! ჩემო ალლაჰო! შენს მიერ მოვლენილი თუ მოუვლენელი შარისაგან შენ გეფარებით!*

*ჩემო ალლაჰო! რწმენა შეგვაყვარე, ჩვენი გულები მისით გააძლიერე! ურწმუნოება, მრისხანება და უკმაყოფილება შეგვაძულე! ჩვენ ღირსი გაგვხადე მივეკუთვნებოდეთ იმ ადამიანებს, ვისაც რწმენა აქვთ და ქვეყნისთვის სასარგებლონი არიან, ვინც მართალ გზას ადგანან!*

*ჩემო ალლაჰო! ჩვენ მუსლიმებად აღგვასრულე, მუსლიმებად გვაცხოვრე! ღირსებისა და პატივის შეურყვნელად, ინტრიგებში გაუხლართავად, შესაფერის კატეგორიას მიგვაკუთვნე.*

*ჩემო ალლაჰო! გაანადგურე შუამავლის უარმყოფელი, შენს გზიდან დამაბრკოლებელი ურწმუნო ადამიანების ბანდა! მათ უბედურება და ტანჯვა მოუვლინე! ჩემო ალლაჰო! შენ წიგნები რომ მოუვლინე, ის ურწმუნოებიც გაანადგურე! მათ უბედურება და ტანჯვა მოუვლინე! შენ ხარ ერთადერთი ჭეშმარიტი და სამართლიანი ღმერთი! ამინ!“*[407]

407. აჰმედი, III, 424, ჰაქიმი, 1, 686-687/1868; III, 26, 4308.





## საპატიო კარების დამკეტავი შუამავლის თანამედროვე სად იბნ რები

წმინდა შუამავალმა სად იბნ რების მდგომარეობის გასაგებად ერთი თავისი თანამიმდევარი მის საპოვნელად ბრძოლის ველზე გაგზავნა. ამ კაცმა სადი, რამდენიც არ ეძება, ვერ იპოვა, რამდენიც უძახა, პასუხი ვერ მიიღო. საბოლოოდ იმედგადაწურულმა დაჭრილებისა და შეჰიდების მიმართულებით დაიძახა:

„სად! მე ალლაჰის შუამავალმა გამომგზავნა და მიბრძანა, გამეგო შენ ცოცხლებს შორის ხარ თუ შეჰიდებს შორის."

სადმა, რომელსაც პასუხის გაცემის ძალაც არ შესწევდა, როგორც კი გაიგო, რომ ალლაჰის შუამავალი მისით დაინტერესდა, მთელი ძალა მოიკრიბა და სუსტი ხმით წარმოთქვა:

„მე უკვე ცხედრებს შორის ვარო!" ცხადი იყო, რომ ის უკვე სიცოცხლის ბოლო წუთებს ითვლიდა. მაშინვე გაიქცა. მას სხეულზე ხმლით იმდენი ჭრილობა ჰქონდა მიყენებული, რომ დაჩეხილი იყო. მან ჩურჩულით, ყრუ ხმით, ეს საშინელი სიტყვები წარმოთქვა:

„ღმერთმანი, თქვენ იმდენი ხნითაც კი, თვალების დახამხამებას რომ სჭირდება, წმინდა შუამავალს მტრებისგან თუ არ დაიცავთ, თქვენთვის, ალლაჰმა რომ დაგიფაროთ, ისეთი არავითარი საპატიო მიზეზი არ იარსებებსო."[408]

სად იბნ რებმა მორწმუნეებს ანდერძის ხასიათის ეს სიტყვები დაუტოვა და სული განუტევა.

408. მუვათთა, ჯიჰადი, 41, ჰაქიმი, იII, 221/4906; იბნ ჰიშამი, III,47.

## უჰუდის შეჰიდები

როცა კერპთაყვანისმცემლებმა უჰუდი სრულად დატოვეს, ალლაჰის შუამავალი ბრძოლის ველზე ჩავიდა და შეჰიდები დამარხა. უჰუდში მიწას სამოცდაათი შეჰიდი მიაბარეს. მათ შორის წმინდა ჰამზას მსგავსი ლომგულები და მუსაბ იბნ უმეირის მსგავსი ვაჟკაცებიც იყვნენ.

მუსლიმების მედროშე მუსაბ იბნ უმეირი შეჰიდად წმინდა შუამავლის დაცვის დროს დაეცა. ამ მომენტში ერთმა ანგელოზმა მუსაბის ფორმა მიიღო და დროშა ხელში აიღო. წმინდა შუამავალმა მუსაბის შეჰიდად დაცემის შესახებ ჯერ არაფერი იცოდა და ამიტომაც მას მიმართა:

„წინ წადი, მუსაბ!“

ანგელოზი შემობრუნდა და წმინდა შუამავალს შეხედა, მან მისი ანგელოზობა შეამჩნია და მიხვდა, რომ მუსაბი შეჰიდად დაცემულიყო. შემდეგ მუსაბის წმინდა გვამი იპოვა, მაგრამ ვერ იპოვეს სუდარა, რომ ის გაეხვიათ!

წმინდა სხეულის თავის მხარეს თუ დაფარავდნენ, ფეხები დაუფარავი რჩებოდა, ფეხების მხარეს თუ დაფარავდნენ, თავის მხარე რჩებოდა შიშველი. ხალხმა წმინდა შუამავალს მიმართა იმის გასაგებად თუ როგორ მოქცეულიყვნენ. წმინდა შუამავალმა უბრძანა: წმინდანის თავის მხარე ტანსაცმლით, ფეხების მხარე კი სურნელოვანი ბალახებით დაეფარათ.

მუსაბი მექელების ყველაზე არისტოკრატიული და მდიდარი ოჯახის წარმომადგენელი იყო. ყველა მექელი ახალგაზრდა მის ცხოვრებას შეჰნატროდა. ახალგაზრდა გოგონები მის გავლილ გზაზე ვარდებს აბნევდნენ. მან კი, მიუხედავად მისი ოჯახის თხოვნა-მუდარისა, ამქვეყ-





ნიურ შესაძლებლობებსა და სიკეთეზე, მემკვიდრეობაზე უარი თქვა და ალლაჰის შუამავლის გვერდით ყოფნა ირჩია. წმინდა შუამავალს საოცარი სიყვარულით დაუკავშირდა. ამ თავდადების გამო, როცა ის შეჰიდად დაეცა, ანგელოზმა მისი სახე მიიღო.

მუსაბს თავგანწირვის საფასური ღმერთმა ამგვარი ლამაზი ფორმით გადაუხადა.

ამ სევდიანმა სურათმა ადამიანების გულებში ღრმა კვალი დატოვა. წლების შემდეგ მუსლიმები გაძლიერდნენ და პატივისცემა მოიპოვეს. ამ პერიოდში მდიდარ, პატივსაცემ, მორთულ-მოკაზმულ აბდურაჰმან იბნ ავფს ერთ დღეს შვილებმა წინ რამდენიმე სახის საჭმელი დაულაგეს. დასევდიანებულმა თქვა:

„მუსაბი უჰუდის ომში შეჰიდად დაეცა. ის ჩემზე უფრო ღირსეული იყო, მაგრამ სუდარად ერთი ხალათის მეტი არაფერი ჰქონდა. იმითაც, თავს თუ დაუფარავდნენ, ფეხები რჩებოდა შიშველი და ფეხებს თუ დაუფარავდნენ, — თავი. ჩვენ ამქვეყნიური ყველაფერი გვეწყალობა. სიმართლე რომ ვთქვა, მეშინია იმის გამო, რომ ჩვენი სიკეთის საფასური ამქვეყნად გვეწერებაო“. ამის შემდეგ აბდურაჰმანი ატირდა და სუფრა მიატოვა.

უჰუდის შეჰიდებს შორის, ვინც წმინდა შუამავლისა და ყველა მორწმუნის გული ყველაზე მეტად დაამწუხრა, ისლამური არმიის უბადლო გმირი, ალლაჰის ლომი წმინდა ჰამზა იყო.

წმინდა საფიე ძმის სანახავად იმ მხარეს წავიდა, სადაც შეჰიდები იმყოფებოდნენ. მას შვილი ზუბეირი შეხვდა და გადასცა:

„ალლაჰის შუამავალი უკან დაბრუნებას გიბრძანებსო“.

„რატომ? ძმა არ უნდა ვნახო? მე ვიცი, რომ ის ნაწილებადაა დაჩეხილი, მას ალლაჰის გზაზე უბედურება შეემთხვა. სხვა ვერავინ დამამშვიდებს. მოთმინებასა და ჯილდოსაც ალლაჰისგან ველოდებიო“.

ზუბეირმა დედამისის ნათქვამი წმინდა შუამავალს გადასცა. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„თუ ასეა, გაუშვით ნახოსო“. წმინდა საფიე ძმის, ჰამზას, წმინდა სხეულთან მივიდა და ილოცა.[409]

უჰუდში განცდილ უანგარო რწმენის ძმობას ზუბეირ იბნ ავვამი ასე გადმოგვცემს:

საფიემ ორი ხალათი მოიტანა და თქვა:

„ესენი იმისათვის მოვიტანე, რომ ჩემი ძმის, ჰამზას, სუდარა შეკეროთო. ისინი ავიღე და ჰამზასთან მივედი. მის გვერდით ანსართაგან ერთი უსუდარო შეჰიდი განისვენებდა. შეგვრცხვა, რომ ჰამზა ორ ხალათში გაგვეხვია, ანსარი კი სუდარის გარეშე დაგვეტოვებინა:

„ხალათებისგან ერთი ჰამზას, მეორე კი ანსარის სუდარა იყოსო“— ვთქვით. იმის გამო, რომ ხალათები ერთი დიდი იყო და ერთი პატარა, წილი ვყარეთ“.[410]

ახლა უკვე მორწმუნეთა გულებში სისხლით ნათესაობა ადგილს რწმენის ძმობას უთმობდა. ქვეყნის აღსასრულამდე ამქვეყნად მოსული ყველა მორწმუნესთვის ეს რწმენის ძმობის უბადლო მაგალითს წარმოადგენს.

შეჰიდების ნამაზის სალოცავად თავში წმინდა ჰამზა დაასვენეს, მასთან კიდევ ცხრა შეჰიდი. ნამაზის შემდეგ იმ ცხრას მარხავდნენ, წმინდა ჰამზას გვერდით კი კვლავ ცხრა შეჰიდს ასვენებდნენ და ლოცულობდნენ. ამგვა-

409. ბუჰარი, ჯენაიზი, 27.
410. აჰმედი, I, 165.





რად, წმინდა შუამავალმა ბიძის, საყვარელი ადამიანის და შეჰიდების ბატონის, განსასვენებელი ნამაზი რამდენჯერმე ილოცა.[411]

ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი უჰუდის ომში შეჰიდად დაცემულებს ერთ საფლავში ორს ასაფლავებდა. თავდაპირველად იკითხავდა, მათგან ყურანის უკეთ მცოდნე (ყურანის მიხედვით მცხოვრები), რომელიც იყო, ვისზეც მიუთითებდნენ, ყიბლეს მხარეს იმას დებდა.[412]

წმინდა აიშე, იმისათვის რომ გაეგო, უჰუდში რაც მოხდა, ქალებთან ერთად გზას გაუდგა. ჰარრეს უბანში ღვთისმოსავ ქალს ჰინდ ბინთ ამრს შეხვდა. ჰინდს ქმრის, ამრ იბნ ჯემუჰის, შვილის, ჰალლადისა და ძმის, აბდულლაჰის გვამები ერთ აქლემზე აეკიდა და მიჰქონდა. წმინდა აიშემ ჰკითხა:

„უკან რა ამბავია?“

ჰინდმა უპასუხა:

„სიკეთეა, ალლაჰის შუამავალი კარგად არის. მისი გადარჩენით ჩვენთვის ყველა უბედურება მსუბუქია“.

წმინდა აიშემ აქლემზე გადაკიდულ გვამებზე მიუთითა და ჰკითხა:

„ესენი ვინ არიან?“

ღვთისმოსავმა ჰინდმა უპასუხა:

„ჩემი ძმა აბდულლაჰი, შვილი ჰალლადი და ქმარი ამირი“.

წმინდა აიშემ იკითხა:

„ისინი სად მიგყავს?“

411. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 28.
412. ბუჰარი, ჯენაიზი, 7375.





„მედინაში მიმყავს, იქ დავმარხავო“. აქლემს სიარული რომ გაუჭირდა, ჩაიმუხლა. წმინდა აიშემ ჰკითხა:

„აქლემი, იმიტომ იმუხლება, რომ ტვირთი მძიმეა?“

„რატომ იმუხლებს არ ვიცი. თუმცა სხვა დროს ორი აქლემის ტვირთს ეზიდება. ახლა ვხედავ, რომ განსხვავებულ მდგომარეობაშია“.

აქლემი გაჭირვებით წამოდგა, მაგრამ მედინასაკენ რომ მიაბრუნეს, ისევ ჩაიმუხლა. უჰუდისკენ რომ მიაბრუნეს, გაიქცა. ჰინდმა წმინდა შუამავლთან რომ მიაღწია, მომხდარი უამბო. წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

*„აქლემს რაღაც აქვს დავალებული. ამრს რაიმე ანდერძად ხომ არ დაუტოვებია?“*

ჰინდმა უპასუხა:

„ამრი უჰუდში რომ მიდიოდა, ყიბლესკენ მიბრუნდა და ღმერთს შეევედრა: „ჩემო ალლაჰო! მე შეჰიდობა მაღირსე! იმედგადაწურული და დაბეჩავებული სახლში არ დამაბრუნო!“

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა თქვა:

„აი, ამის გამოა, რომ აქლემი არ მიდის“.

*„ანსართა საზოგადოებავ! თქვენგან ვინც ალლაჰს შეჰფიცა, მისი ერთგული დარჩეს.*

*ჰინდ! შენი ქმარი ერთგულია. იმ მომენტიდან მოყოლებული, როცა ის შეჰიდად იქცა, ანგელოზები მას ფრთებს უჩრდილავდნენ და ყურადღებას აქცევდნენ, ის სად უნდა დამარხულიყო. ჰინდ, შენი ქმარი ამრი, შვილი ჰალლადი და ძმა აბდულლაჰი სამოთხეში ერთად შევლენ და ამხანაგები გახდებიანო.“*





ამ სასიხარულო ამბის მოსმენის შემდეგ ჰინდმა, იმის სურვილით, რომ მარადიულ ცხოვრებაშიც ქმართან ერთად ყოფილიყო, შუამავალს შეეხვეწა:

„ალლაჰის შუამავალო! რა იქნება, რომ ალლაჰს შეევედ-რო, მეც მათთან ერთად მამყოფოსო“ [413]

მეორე საოცარი სურათი ასეთია:

უჰუდის ბრძოლის დღეს მედინაში სამწუხარო ამბავი გავრცელდა: „მუჰამმედი მოკლული იქნაო“, როგორც კი ეს თქვეს, ქალაქი გოდებამ მოიცვა, ტირილის ხმა ცას სწვდებოდა. მიუხედავად იმისა, რომ ანსარ სუმეირა ხათუნს ორი შვილის, მამის, ქმრისა და ძმის შეჰიდად დაცემა ამცნეს, მან ისე რომ ამისთვის ყურადღებაც არ მიუქცევია, ალლაჰის შუამავლის მდგომარეობა იკითხა:

„მას ხომ არაფერი მოუვიდა?“

მუჰამმედის თანამიმდევრებმა ახარეს:

„კარგადაა, ღმერთს მადლობა. ის, როგორც შენ გსურს, ცოცხალია“.

სუმეირა ჰათუნმა უთხრა:

„მას თუ მაჩვენებთ, გული დამიმშვიდდებაო.“ როცა შუამავალთან მიიყვანეს, მაშინვე ხალათის კალთაზე ხელი მოჰკიდა და უთხრა:

„დედა, მამა შენი მსხვერპლი იყოს, ალლაჰის შუამავალო! მას შემდეგ, რაც შენ ცოცხალი გნახე, არაფერი აღარ მადარდებს!“ [414]

ბეშიქ იბნ აქრამემ თქვა:

413. ვაქიდი, 1, 264-265, იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, III, 216, იბნ აბდულლაჰი, III, 1168.

414. ვაქიდი, 1, 292, ჰეისემი, Vი, 115.





„უჰუდის დღეს მამაჩემის, აქრამეს, შეჰიდობის ამბავი როგორც კი გავიგე, ატირებული შუამავალთან მივედი. მან მითხრა:

*„ძვირფასო! რატომ ტირი? გაჩუმდი, არ იტირო! მე რომ შენი მამა ვიყო და აიშე შენი დედა იყოს, თანახმა არ იქნები?“*

„დედა-მამა შენი ჭირის სანაცვლოდ იყოს, ალლაჰის შუამავალო, რა თქმა უნდა, თანახმა ვიქნები.“ ამაზედ ალლაჰის შუამავალი თავზე მომეფერა.“

შუამავალთან შეხვედრის ამაღელვებელ სურათებს ჯაბირი ასე გადმოგვცემს:

უჰუდის ომის წინა ღამეს მამამ თავისთან მიხმო და მითხრა:

„ვთვლი, რომ შუამავლის თანამიმდევართაგან შეჰიდად პირველი მე დავეცემი. ალლაჰის შუამავლის გარდა, ჩემს უკან დარჩენილ ადამიანთაგან ყველაზე ღირსეული შენ ხარ. ვალები მაქვს, გადაიხადე. შენს ძმებს მუდამ კარგად მოექეცი“.

დილით მამაჩემი შეჰიდად მართლაც პირველი დაეცა. ერთ სხვა შეჰიდთან ერთად ის ერთ საფლავში დავასვენე. შემდეგ მისი ცალკე დასაფლავება ვისურვე ექვსი თვის შემდეგ, ის საფლავიდან ამოვიღე. უცნაური რამ ნახე. ყურის (ერთი ნაწილის) გარდა, მთელი სხეული ისეთი ჰქონდა, როგორც საფლავში ჩადების პირველ დღეს! ის ცალკე საფლავში დავმარხე.“[415]

უჰუდის შეჰიდების გახსენებისას, წმინდა შუამავალი იმ წმინდა შეჰიდების ღირსების განმარტებისას ბრძანებდა:

415. ბუჰარი, ჯენაიზი, 78.





*„ღმერთმანი, როგორ მსურდა, ჩემს თანამიმდევრებთან ერთად მეც შეჰიდად დავცემულიყავი და უჰუდის მთის ფსკერზე გამეტარებინა ღამე“.*[416]

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს უჰუდის შეჰიდებს შეუარა და თქვა:

*„მათი (რწმენისა და ერთგულების) მოწმე ვარო“.*

აბუ ბაქრმა შუამავალს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, ჩვენ მათი ძმები ვართ არა? როგორც ისინი, ასევე ჩვენც მუსლიმები ვართ, როგორც მათ იბრძოლეს ჯიჰადში, ჩვენც ისევე ვიბრძოლებთო!“

წმინდა შუამავალმა ეს პასუხი გასცა:

*„დიახ, (თქვენს მიერ ნათქვამი სწორია) მხოლოდ ჩემს შემდეგ როგორი სიახლეები წამოვა არ ვიციო.“*

წმინდა აბუ ბაქრმა ბევრი იტირა, შემდეგ სევდიანად ჰკითხა:

„ესე იგი, ჩვენ შენს შემდეგ დავრჩებით?“

წმინდა აბუ ბაქრის ეს მდგომარეობა, საყვარელი შუამავ-ლისადმი უსაზღვრო სიყვარულის ხარისხისა და იმის მაჩვენებლია, რომ ის შუამავლის შემდეგ მეორეა.

მის თანამიმდევრებს შუამავალი ყველაფერზე, თავიანთ სულზე მეტადაც კი უყვარდათ. როცა სახლში ისხდნენ და წმინდა შუამავალი მოაგონდებოდათ, სახლში ველარ ჩერდებოდნენ და მასთან მიდიოდნენ. მის წმინდა და ნათელ სახეს რომ უყურებდნენ, გულზე ეშვებოდათ, მასთან საუბრით მშვიდდებოდნენ![417] როცა მას ვერ ხედავდნენ, ჩვეულებრივ ისე გრძნობდნენ თავს, როგორც გალიაში გამომწყვდეული ჩიტი. იმის შიშით, რომ სამო-

416. აჰმედი, III, 375; 4 მუვათთა, ჯიჰადი, 32.
417. ქასთალლანი, II, 104.

თხეში მასთან ერთად არ იქნებოდნენ, მათ ფერი ეკარგებოდათ, აღარ იცოდნენ, რა ექნათ.[418] სწორედაც რაბიამ, რომელიც წმინდა შუამავალს ემსახურებოდა, ერთ დღეს შუამავლის ნათქვამზე: „მთხოვე რაც გინდაო!“ — არაფერი სთხოვა გარდა იმისა, იმ იმედით რომ სამოთხეში მასთან ერთად ყოფილიყო.[419] მისი თანამიმდევრები გარდაცვალებას დიდი სიხარულით ელოდნენ, რომ ალლაჰსა და შუამავალს მალე შეხვდებოდნენ.[420]თანამიმდევრებს ისე არაფერი ახარებდათ, როგორც შუამავლის ნამახარობლევი.[421]



სურა „ალი იმრანის“ სამოცი აიათი უჰუდის ომთანაა დაკავშირებული. მისვერ იბნ მაჰრემის მიერ უჰუდის შესახებ დასმულ კითხვას აბდურაჰმან იბნ ავფმა უპასუხა:

„სურა „ალი იმრანის“ 120 აიათი წაიკითხე, ისეთი შთა-ბეჭდილებებით იქნები თითქოს ჩვენთან ერთად უჰუდში იყავიო!“[422]

## „ჩვენ უჰუდი გვიყვარს, უჰუდსაც ჩვენ ვუყვარვართ!“

უჰუდს ალლაჰის შუამავლის გულში განსაკუთრებული ადგილი ეჭირა. წმინდა შუამავალი სიცოცხლის მანძილზე უჰუდსა და უჰუდელ შეჰიდებს ხშირად მოინახულებდა. დრო და დრო ბრძანებდა:

418. ქურთუბი, V, 271.
419. მუსლიმი, სალათი, 226; აჰმედი, III, 506.
420. აჰმედი, 1, 8, იბნ-მაჯე, ჯენაიზი, 4.
421. ბუჰარი, ედები, 96.
422. იბნ ჰიშამი, III, 58; ვაქიდი, 1, 319.





*„ჩვენ უჰუდი გვიყვარს, უჰუდს ჩვენ ვუყვარვართო!“*

ამ შუამავლური ყურადღებით პატივმიგებული შეჰიდების დაცემის ადგილი უჰუდი, რომელიც ალლაჰის შუამავლის სიყვარულითაა გაჟღენთილი, ქვეყნის აღსასრულამდე მისი მიმდევრებისთვის წმინდა ადგილად იქცა.

წმინდა შუამავალი უჰუდის ომის შედეგების გამო აღელდა. შეეშინდა, რომ უჰუდი ავის მომასწავებელი არ ყოფილიყო, მორწმუნეების გულებში მის მიმართ სიძულვილი არ გამეფებულიყო, ამიტომაც ბრძანა:

*„ჩვენ უჰუდი გვიყვარს, უჰუდსაც ჩვენ ვუყვარვართო!“* ამით ამ ადგილისადმი სიყვარული გამოხატა. შუამავლის ამ სიყვარულის წყალობით, უჰუდი დამარცხების ადგილად კი არა, არამედ შუამავლის გულთან სიყვარულით მჭიდროდ დაკავშირებულ, შეჰიდების მკერდში ჩამკვრელ სასაფლაოდ, წმინდა ადგილად მოიხსენიება.

მეორეს მხრივ, უჰუდის მიერ წმინდა შუამავლის სიყვა-რული და ცნობა, აშკარა მტკიცებულებაა ჭეშმარიტებისა, რომ ამქვეყნად ყველა ქმნილებამ იცოდა მუჰამმედ შუმავლის შესახებ.

„მეამბოხე ჯინებისა და მეამბოხე ადამიანების გარდა, ყველაფერმა, რაც ცასა და მიწას შორის არსებობს, იცის, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ“,— ბრძანებდა წმ. შუამავალი.[423]

## უჰუდის ომში მომხდარი საოცრებები

უჰუდის ომი საშინელი, სევდიანი სურათებითაა ალსავსე, თუმცა ადამიანები ცხოვრების ტკბილ-მწარე

423. იბნ ჰიშამი, II, 253-254.

სცენებით, დიდი მონა-მსახურობის სრულყოფილი ცხოვრებით ცხოვრობდნენ. ერთის მხრივ, დიდი რწმენით აღგზნებულნი მოთმინების, ღმერთის იმედად ყოფნის, მორჩილების და ბედისწერაზე მორჩილების მწვერვალზე ავიდნენ, მეორეს მხრივ, წუთიერი დაუდევრობისა და ამქვეყნისადმი ლტოლვის მსგავსი ვნებების სახით, ძალიან მწარე გამოცდა გაიარეს.

ალლაჰის შუამავლის ბრძანების უგულებელყოფამ ომის მსვლელობა ერთ წუთში შეცვალა, ღმერთის გაფრთხილების გამოვლინებით, გამარჯვების გაჭიანურების მიზეზად იქცა. რამდენიმე კაცის შეცდომა, საყოველთაო დასჯით დასრულდა. უცებ ყველა საფრთხეში ჩავარდა. თუმცა ეს ალლაჰის მიერ დაწესებული კანონია. ეს წესჩვეულებები წმინდა მუჰამმედ შუამავლის იქ ყოფნამაც კი ვერ შეცვალა, როცა მისი თანამიმდევრები ბედირში ალლაჰის შუამავალს უსიტყვოდ ემორჩილებოდნენ და ეუბნებოდნენ.

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენ შენ დაგიჯერეთ, ალლაჰის მოტანილი ყურანის სამართლიანობისა გულწრფელად ვირწმუნეთ, შენ მოგენდეთ და დაგემორჩილეთ, როგორც გსურს, ისე მოიქეცი და გვიბრძანე, ჩვენ შენთან ერთად ვართ. შენი მომვლინებელი ალლაჰის გულისათვის თუ ზღვაში შეხვალ, ჩვენც შემოგყვებით, უკან არავინ დავრჩებითო!“ ეს თანამიმდევრები, ღვთისადმი ლტოლვით, აღმაფრენის მწვერვალზე იდგნენ.

უჰუდის ომში წარმოშობილი ღვთიური გამოცდის მიზეზი, სათუთი და მნიშვნელოვანი საკითხია, მათ მიერ ნაჩვენები წუთიერი დაუდევრობის გამო მორწმუნეების გაფრთხილება აუცილებლობით იყო გამოწვეული.





უჰუდის ყველაზე მნიშვნელოვან საოცრებათაგან ერთი-ერთი, მორწმუნეების მათ შორის მყოფი ფარისევლებისგან გამორჩევაა.

მეორე საოცრება კი კერპთაყვანისმცემლების მიერ ვითომ მიღწეული გამარჯვების, რომელსაც მათთვის არაფერი მიუტანია, შედეგად მათი უმოქმედოდ დატოვებაა. ამ მოჩვენებითმა გამარჯვებამ კერპთაყვანისმცემლების გულში, ბედირიდან მოყოლებული, სიძულვილი და მრისხანება გაანელა, წარსულ დროში არსებული ისლამისადმი შური და გულგრილობა შეამცირა.

ყურადღება მისაქცევია, რომ შუამავლის თანამიმდევართაგან დიდ-პატარა, განურჩევლად ასაკისა, უჰუდის ომში წასვლასა და შეჰიდად დაცემაში ერთმანეთს ეჯიბრებოდა. 15 წლის ახალგაზრდები, რომელთაც შეიძლება ბავშვები ეწოდოს, გზას ეძებდნენ ალლაჰის შუამავლის არმიაში მოსახვედრად. ამ ფორმით გამოხატულია ის, თუ ყველა ასაკის ადამიანს როგორ ჰქონდა გული, ამქვეყნის შექმნის მიზეზის, ალლაჰის შუამავლისადმი ძლიერი სიყვარულითა და რწმენით სავსე. სადაც ეს რწმენა და სიყვარულია, ვაჟკაცობა და გამბედაობაც იქაა. სადაც ის შემცირდება, იქ სიზარმაცე, სირცხვილი და შიში წარმოიშობა. ამ სიყვარულის გზა კი ღვთისმსახურების გაზრდა, ალლაჰის შუამავლისადმი სალავათის გამრავლება, ალლაჰის წყალობებზე ფიქრი და წმინდა შუამავლის ცხოვრების წესითა და მორალით ღვთისმსახურების განხორციელებაა.

უჰუდში წმინდა შუამავლის დაჭრასა და მის შეჰიდად დაცემაზე მითქმა-მოთქმის გავრცელება მორწმუნეთათვის დიდ საოცრებას შეიცავს. როცა მათ რწმენასა და ნებისყოფას ღმერთი სცდიდა, მათ ამცნეს, რომ

ალლაჰის შუამავალიც მათი მსგავსი ადამიანი იყო და ისიც ისე, როგორც სხვა დანარჩენი, დრო მოვიდოდა და ღმერთთან ამაღლდებოდა. მაგრამ მისი გარდაცვალების შემდეგ, მორწმუნეები უკან არ უნდა დაბრუნდნენ და მის მიერ ნაჩვენები გზა უნდა გააგრძელონ. ეს ყველაფერი კი იმის მიმანიშნებელია, რომ ზოგიერთი შემთხვევისათვის გულის წინასწარ მომზადებაა საჭირო, სანამ ეს შემთხვევა ნამდვილად მოხდებოდეს.

უჰუდის ბრძოლა მუსლიმებისთვის იმის მაგალითი იყო, თუ მტერთან ბრძოლის დროს როგორ უნდა აიცილო თავიდან დამარცხებისა და არეულ-დარეულობის საფრთხე.

**ჰამრა-ულ ასადი** *(8 შევვალი/24 მარტი 625)*

უჰუდიდან მექასაკენ წამოსული, შეშინებული კერპთაყვანისმცემლები ძალიან უყურადღებოდ მოიქცნენ. გონს მხოლოდ გზაში მოეგნენ. კვლავ უკან დაბრუნება და მორწმუნეებზე იერიშის მიტანა განიზრახეს.

ამ დროს მედინაში მობრუნებული ალლაჰის შუამავალი იმის ფიქრში იყო, მტერი როგორ დაეშინებინა. დიადმა ალლაჰმა იმისათვის, რომ ამ საკითხში ინერტულობა არ შეიძლებოდა, ეს აიათი მოუვლინა:

وَلاَ تَهِنُواْ فِي ابْتِغَاء الْقَوْمِ إِن تَكُونُواْ تَأْلَمُونَ فَإِنَّهُمْ يَأْلَمُونَ كَمَا تَأْلَمونَ وَتَرْجُونَ مِنَ اللّهِ مَا لاَ يَرْجُونَ وَكَانَ اللّهُ عَلِيماً حَكِيماً.

**„არ გამოიჩინოთ სისუსტე ხალხის დევნაში. და თუ თქვენ იტანჯებით, უეჭველად, იტანჯებიან ისინიც,**





**როგორც თქვენ იტანჯებით, და თქვენ ალლაჰისგან იმის იმედი გაქვთ, რისი იმედიც მათ არ გააჩნიათ. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“**[424]

წმინდა შუამავალმა თავის მიმდევრებს ჰკითხა:

*„ვის სურს, მტერს გამოვედევნოთ?“*

წმინდა აბუ ბაქრიმ და ზუბეირმა მაშინვე ლაშქარი მოამზადეს. ყველა ის, ვინც მტრის გამოსადევნებლად ამ მგზავრობას შეუერთდა, დაჭრილი იყო. ეს დაჭრილი მოჯაჰიდები, მოემზადნენ და აბუ ინაბის ჭასთან ალლაჰის შუამავლის მწკრივებს შეუერთდნენ.

უსეიდ იბნ ჰუდაირმა დაჭრილების მკურნალობას თავი დაანება და თქვა:

„მე ალლაჰის და შუამავლის ქადაგება მოვისმინე და მას დავემორჩილეო!“ მაშინვე შეიარაღდა და წმინდა შუამავალთან მივიდა.

სად იბნ უბადეც სასწრაფოდ მოემზადა და თავის ტომს მაშინვე გამგზავრება უბრძანა.[425]

ალლაჰის შუამავლის ეს გაერთიანება მტერს უკან დაედევნა.

აბდულლაჰ იბნ სეჰლი და მისი ძმა რაფი უჰუდში წმინდა შუამავალთან ერთად იბრძოდნენ, დაიჭრნენ და მედინაში დაბრუნდნენ. როცა გაიგეს, რომ ალლაჰის შუამავალი მუსლიმებს მტერზე დადევნებას უქადაგებდა, თქვეს:

„ღმერთმანი, ერთი ცხენიც არ გვყავს, ჩვენი ჭრილობებიც სერიოზულია, მაგრამ ალლაჰის შუამავალი რომ მონაწილეობს, იმ ლაშქრობაზე თავის არიდება

424. სურა ნისა, აიათი 104.
425. ვაქიდი, 1, 334-335.

შეიძლება? მეორესთან შედარებით მსუბუქი ჭრილობა ჰქონდა, სიარულში მძიმედ დაჭრილს ეხმარებოდა, ზოგჯერ ზურგზეც კი იკიდებდა. ამგვარად, თანამიმდევრები ალლაჰის შუამავალს გვერდიდან არ შორდებოდნენ!

თავდადებულმა მორწმუნეებმა ღმერთის კეთილგანწყობა მოიპოვეს.

الَّذِينَ اسْتَجَابُواْ لِلّهِ وَالرَّسُولِ مِن بَعْدِ مَا أَصَابَهُمُ الْقَرْحُ لِلَّذِينَ أَحْسَنُواْ مِنْهُمْ وَاتَّقَواْ أَجْرٌ عَظِيمٌ.

**„იმათ, რომელთაც შეისმინეს ალლაჰის და მისი შუამავალის მას მერე, რაც ჭრილობა მიიღეს. ყველა იმათგანისთვის, ვინც სიკეთეს სჩადიოდა და ღვთისმოშიშობდა, ძვირფასი საზღაურია“**[426]

ლაშქარი მედინადან რვა კილომეტრით მოცილებულ უბანში, **„ჰამრა ალ-ასადში“**, მივიდა. ამ ლაშქრობასაც ამ უბნის სახელი ეწოდა. დროშა წმინდა ალის ეჭირა. ალლაჰის შუამავალმა ხუთას სხვადასხვა ადგილზე ცეცხლის ანთება ბრძანა. ეს სურათი საშინელი სანახავი იყო. გარედან მაყურებლები თვლიდნენ, რომ იქ უშველებელი და უძლეველი არმია იდგა. ამ დროს მექაში მიმავალი მაბედი, რომელიც მუსლიმი ჯერ კიდევ არ იყო, კერპთაყვანისმცემელთა ლაშქარს დაეწია და ამცნო, რომ მუსლიმები მათ დაედევნენ. მათი სიმრავლე რომ გადმოეცა, თქვა:

„მე ჩემს ცხოვრებაში ასეთი ხალხმრავალი არმია არ მინახავსო.“ ეს რომ გაიგეს, კერპთაყვანისმცემლებს გულში შიში ჩაუვარდათ.

426. სურა ალი-იმრანი, აიათი 172.





„მუსლიმებს განძრევის თავიც კი აღარ ჰქონდათ, ეს როგორ იქნებაო?“ — თქვეს და ერთმანეთს შეხედეს. მუსლიმთა გააქტიურებას ვერაფრით ხსნიდნენ.

„წამოდით რამე უბედურებას არ გადავეყაროთ! აქედან წავიდეთ!“— თქვეს და იქურობას გაეცალნენ.

ამგვარად, უკან დაბრუნება და ბრძოლა ვერ გაბედეს და მექქასაკენ სვლა გააგრძელეს. მათი ამგვარი საქციელის გამო ალლაჰის შუამავალიც თავის თანამიმდევრებთან ერთად მედინაში დაბრუნდა.[427]

## მემკვიდრეობის ამბავი

ამ დროს მემკვიდრეობის გაყოფასთან დაკავშირებული აიათები მოევლინა. ეს იმიტომ, რომ უჰუდის შემდეგ ამ საკითხში გაუგებრობა წარმოიშვა. უჰუდში შეჰიდად დაცემული სად იბნ რების ძმამ მემკვიდრეობა სრულად აიღო ისე, რომ თავის ორ დას არაფერი დაუტოვა. ეს კი ისლამამდელი ტრადიცია იყო. ისლამამდელ პერიოდში ქალებსა და ქალიშვილებს ფასეულობა არ ეძლეოდათ. ამიტომაც მათ მემკვიდრეობის უფლება არ ჰქონდათ. ისლამმა ამ უსამართლობას წერტილი დაუსვა:

يُوصِيكُمُ اللّهُ فِي أَوْلاَدِكُمْ لِلذَّكَرِ مِثْلُ حَظِّ الأُنثَيَيْنِ فَإِن كُنَّ نِسَاء فَوْقَ اثْنَتَيْنِ فَلَهُنَّ ثُلُثَا مَا تَرَكَ وَإِن كَانَتْ وَاحِدَةً فَلَهَا النِّصْفُ وَلأَبَوَيْهِ لِكُلِّ وَاحِدٍ مِّنْهُمَا السُّدُسُ مِمَّا تَرَكَ إِن كَانَ لَهُ وَلَدٌ فَإِن لَّمْ يَكُن لَّهُ وَلَدٌ

427. იბნ ჰიშამი, III, 52-56, ვაქიდი, 1, 334-340.

وَوَرِثَهُ أَبَوَاهُ فَلأُمِّهِ الثُّلُثُ فَإِن كَانَ لَهُ إِخْوَةٌ فَلأُمِّهِ السُّدُسُ مِن بَعْدِ وَصِيَّةٍ يُوصِي بِهَا أَوْ دَيْنٍ آبَآؤُكُمْ وَأَبناؤُكُمْ لاَ تَدْرُونَ أَيُّهُمْ أَقْرَبُ لَكُمْ نَفْعاً فَرِيضَةً مِّنَ اللهِ إِنَّ اللهَ كَانَ عَلِيما حَكِيماً.

**„გიწესებთ ალლაჰი თქვენი შვილებისთვის (სამკვიდროს): ვაჟს წილი, ტოლი ორი გოგოს წილისა. თუკი გოგოშვილები არიან ორზე მეტი, მაშინ მათ ორი მესამედი იმისა, რაც დაუტოვა; თუ მხოლოდ ერთია (გოგოშვილი), მაშინ ნახევარი მემკვიდრეობისა. (გარდაცვლილის) მშობლებს კი თითოეულს ერთი მეექვსედი იმისა, რაც დატოვა, თუ მას ჰყავს შვილი. და თუ შვილი არ ჰყავს და მისი მემკვიდრე მშობლები არიან, მაშინ დედას ერთი მესამედი ქონებისა. თუ ჰყავს ძმები, მაშინ დედას ერთი მეექვსედი, ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. თქვენ არ იცით მათგან რომელნი უფრო სარგებლიანნი არიან თქვენთვის, თქვენი მშობლები თუ შვილები თქვენი, ეს ალლაჰისგანაა დადგენილი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“**[428]

ისლამში მემკვიდრეობის განაწილება პირველად სად იბნ რების მემკვიდრეებს შორის მოხდა.[429]

ისლამში, მემკვიდრეობის კანონში, წილებსა და მოვალეობებს შორის სამართლიანი წონასწორობა ჩამოყალიბდა. იმის პროპორციულად, რომ მამაკაცი უფრო მეტს ხარჯავდა, ქალზე უფრო მეტი წილი მიეცა. იმიტომ, რომ დაქორწინებისას მიჰრის მიცემა, ამას დამატებული

428. სურა ნისა, აიათი 11.
429. აჰმედი, II, 352, 375.





ქორწილის ხარჯების გასტუმრება და მთელი ცხოვრების განმავლობაში ოჯახზე პასუხისმგებლობა მამაკაცს ეკისრებოდა.

ისლამში, მემკვიდრეობის კანონში ქალსა და მამაკაცს შორის სხვაობა, პასუხისმგებლობა და ვალდებულებები ერთმანეთთანაა დაკავშირებული. ამ ორს შორის წონასწორობა დარეგულირებულია. ქალი ოჯახის არსებობასა და თანხმობაზეა პასუხისმგებელი, ამიტომაც მას აკისრია ისეთი მძიმე ვალდებულება, როგორიცაა შთამომავლობის გაგრძელება, შვილების აღზრდა და ოჯახის მოწესრიგება. ამ მიზეზით მემკვიდრეობის წილი ნახევრამდე შემცირდა. ეს წილი მიეცათ იმის გათვალისწინებით, რომ ქალი შესაძლოა არ გათხოვდეს ან ქმარს გაეყაროს.

ქალებს აგრეთვე ეწყალობათ ისეთი თვისებები, როგორიცაა გრძნობის სიღრმე, სინაზე, თანაგრძნობა, გულისხმიერება, თავმდაბლობა, თავგანწირვა, ბავშვის მოვლა და შთამომავლობის დაცვა. იმის გამო, რომ ისინი ფიზიკურად სუსტი, გრძნობებით ძლიერი და საოცრად ლმობიერები არიან, ცხოვრების სხვადასხვა სიურპრიზები ზოგიერთი მათგანის სხეულსა და სულს ასუსტებს. ამის გამოა, რომ ისლამში ქალების მოწმედ დადგომა სანახევროა. ისინი, ვინც ისლამს უტევენ, ამას სიტყვის მასალად იყენებენ. ისინი ისლამს სიღრმისეულად არ სწვდებიან და მის სრულყოფილებას ან ბოროტი განზრახვით, ან უცოდინრობის გამო ვერ ამჩნევენ.

დიადმა ღმერთმა ყოველი ქმნილება და ამ ქმნილების ყოველი ნაწილი რაღაც მიზნისთვის შექმნა და მათი შექმნის მიზნის განსახორციელებლად ბიოლოგიური და ფსიქოლოგიური შესაძლებლობები უწყალობა. დიადმა

ღმერთმა მამაკაცს ცხოვრებისათვის ბრძოლა და ოჯახის არსებობის უზრუნველყოფის ვალდებულება დააკისრა. ამ დავალების შესასრულებლად სხეულით უფრო ძლიერ, სულით კი უფრო მტკიცე არსებად ჩამოაყალიბა. ქალი კი, როგორც პასუხისმგებელი შთამომავლობის დაცვაზე, შვილების აღზრდასა და მათთვის თვალყურის დევნებაზე, საოჯახო საქმეებზე ვალდებული, სუსტ და უმწეო არსებად გააჩინა. ამ მიზეზით მისი მოვალეობები სხეულის სიძლიერეს იმდენად არ მოითხოვს, რამდენადაც სულის სიღრმესა და მგრძნობელობას. ამის გამოა, რომ ქალს, რომელმაც ბავშვი პირველი უძლურების პერიოდში სიყვარულითა და ლმობიერებით გულში უნდა ჩაიკრას და აღზარდოს, ღმერთის წყალობად მგრძნობელობა მიენიჭა.

ამ გრძნობის წყალობით დედას, რომელიც თანაგრძნობის წყაროა, თუკი დაემატება იმ ვალდებულებების გარდა სხვა რამ, რაც მას არ აკისრია, წარმოიშობა უარყოფითი შედეგი. ქალი დამნაშავეს თუ შეიბრალებს და უთანაგრძნობს, სამართლისათვის თავგზის აბნევის რისკი მაღალია. ამიტომ მისი მოწმედ დადგომა სანახევროა, რაც ღმერთის კანონების საოცრებათაგან ერთერთია.

მეორე მხრივ, ისლამი მოწმედ დადგომას ადამიანის ფსიქოლოგიური განწყობის მიხედვით აწესრიგებს. იმ ადგილზე, სადაც მამაკაცის ინფორმულობას საკმარისად არ თვლიან და მის შეხედულებებს არ იღებენ, ქალის მოწმეობა სრულიად მისაღებია და ამ შემთხვევაში მოწმე მხოლოდ ქალი შეიძლება იყოს.

ისინი, ვინც მოწმეობის მაგალითზე თვლიან, რომ ისლამი ქალს არასრულფასოვნად აფასებს და ამას სა-





ყვედურობენ, ან ვერ იგებენ, ან არ სურთ გაიგონ, რომ როცა ისლამი მის უფლებებსა და ვალდებულებებს შორის სამართლიან წინასწორობას ქმნიდა, ადამიანის შეუცვლელ ბუნებრივ თავისებურებებთან ერთად მთელი საზოგადოების შეხედულებებსაც ითვალისწინებდა.

ქალობის სრულყოფილება ალლაჰის მიერ ბოძებულ სილამაზესა და ნიჭიერებას მოიცავს და ადასტურებს, რომ თუ ქალი თავის თვისებებს ღმერთის მიერ განსაზღვრულის საპირისპიროდ მიმართავს და თავის ჭეშმარიტებას უარყოფს, ამით თავის ძვირფასეულობას გაანადგურებს, სიმშვიდეს დაჰკარგავს და უბედური იქნება, ოჯახის კერას ჩააქრობს და ამგვარად საზოგადოებრივ ცხოვრებას საეჭვო ნიადაგს შეუქმნის.

თანამედროვე ქალებსა და მამაკაცებს შორის ყალბი თანასწორობის და უსამართლობის კონკურენცია დაიწყო. ქალის თავისებურებების საწინააღმდეგო ეს შეჯიბრება, ცოლობისა და დედობის თვისებებს ასუსტებს და ოჯახს აზიანებს. ამ მიზეზით ჩვენს დროში ხშირია დედების მიერ ბავშვების გაყიდვის და უპატრონოდ მიტოვების შემთხვევები, რაც ისლამამდელ პერიოდში ქალიშვილების ცოცხლად დამარხვის გათანამედროვებული ფორმა და ჩვენი საუკუნის დანაშაულია. ამ საუკუნის დაღლილ და დაუძლურებულ ქალსა და ისლამამდელი პერიოდის ქალს შორის მხოლოდ აბსოლუტური გარდერობული განსხვავებაა, ე.ი. ჩაცმა-დახურვით განსხვავება. ეს კი უსულო, მატერიალური ინტერესებით აღზრდილი საზოგადოების უბედურებაა.

# ჰიჯრის მეოთხე წელი

## რეჯის შემთხვევა

*(საფერი 4/ივლისი 625 წ.)*

ალლაჰის შუამავალმა ისლამის ქადაგებისა და სწავლების მიზნით, მედინას გარშემო დასახლებულ ტომებს მასწავლებლები გაუგზავნა, მაგრამ ზოგიერთ მასწავლებელს კერპთაყვანისმცემლებმა მახე დაუგეს, მათ სიცოცხლეს საფრთხე შეუქმნეს. ასეთი ყველაზე დიდი უბედურება „რეჯის შემთხვევა" იყო.

მედინას ახლოს დასახლებულმა ადალისა და ქარეს ტომებმა, ალლაჰის შუამავალს ისლამის მასწავლებლების გაგზავნა სთხოვეს. მანაც ასიმ იბნ საბითის მეთაურობით ათ კაციანი ჯგუფი გააგზავნა.

ქარავანმა უსუფანისა და მედინას შორის მდებარე ადგილას, სახელად ჰუდათეს მიაღწია, ჰუზეილის ტომის მხარეში, რეჯის წყაროსთან შეისვენა და მუსლიმებს უდაბნოში მისვლის ამბავი ამცნო, ლიპიანის შთამომავლები, ასი მეომრისაგან შემდგარი ჯგუფით მათ უკან გამოუდგნენ. ასიმმა და მისმა ამხანაგებმა, როგორც კი მათ კვალზე მიმყოლი ურწმუნოები შენიშნეს, თავის დასაცავად, მაღალი ადგილი მოძებნეს და შეეფარნენ. მტერი მათ გარს შემოერტყა და დაჰპირდა:

„ქვემოთ ჩამოდით, იარაღი ჩაგვაბარეთ. სიტყვას გაძლევთ, არც ერთს არაფერს დაგიშავებთო!"





ასიმმა თქვა:

„მე ურწმუნოს სიტყვას არ ვენდობი და ძირს არ ჩამოვალო!“ თან ღმერთს შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო, ჩვენი მდგომარეობა შუამავალს ამცნეო!“ მტრებმა ასიმი და მისი ექვსი თანმხლები ისრებით დახოცეს, შეჰიდად აქციეს.

დაჭრილმა ასიმმა ღმერთს თხოვა:

„ჩემო ალლაჰო! ჩემს სიცოცხლეში შენს რწმენას ვიცავდი, შენც სიკვდილის შემდეგ ჩემი გვამი დაიცავიო!“

ყურაიშების წინამძღოლებმა, როგორც კი მათი შეჰიდო-ბის ამბავი გაიგეს, იმის გამო, რომ ასიმს ბედირის ომში მათ-გან ერთი მოეკლა, ხალხი გააგზავნეს, რომ მისთვის სხეულის ნაწილები მოეჭრათ და მოეტანათ. დიადმა ალლაჰმა ასიმის დასაცავად ფუტკრის ოჯახი გაგზავნა. ფუტკრებმა ასიმის გვამი ღრუბელივით დაფარეს. ყურაიშებმა მისი გვამის შეურაცხყოფა ვერ შეძლეს.

მტერი, რომელიც ელოდებოდა, რომ საღამოს ფუტკრები გაიფანტებოდნენ, სრულიად მოულოდნელ შემთხვევას გადააწყდა: უცებ გაწვიმდა, ნიაღვარი წამოვიდა და ასიმის სხეული დაიკარგა. მტერს შესაძლებლობა არ მიეცა, რომ ასიმის გვამი დაემახინჯებინა. ამ შემთხვევის შემდეგ, ასიმი მოიხსენიება, როგორც „**ფუტკრების მიერ დაცული შეჰიდი**“.[430]

კერპთაყვანისმცემლებმა მშვილდებს მავთული დააძრეს და მუსლიმებს ბორკილად დაადეს. მერვე მუსლიმმა უთხრა:

„ღმერთმანი, თქვენ არ ჩაგბარდები, ეს შეჰიდები ჩემთვის ლამაზი მაგალითებიაო.“ გაჯიუტდა, კერპთა-

430. იბნ ჰიშამი, III, 163.

ყვანისმცემლებ-მა მისი ძალით წათრევა მოინდომეს, ის უარესად გაჯიუტდა. კერპთაყვანისმცემლებმა ისიც შეჰიდად აქციეს.

შუამავლის ათი თანამიმდევრისგან მხოლოდ ორი გადარჩა. ჰუბეიბიე და ზეიდი. კერპთაყვანისმცემლებმა ისინი მექაში წაიყვანეს და გაყიდეს. ჰუბეიბიე ბედირის ომში დაღუპული ჰარის იბნ ამერის შვილებმა იყიდეს. იგი იმ დღემდე, სანამ მის სიკვდილით დასჯას გადაწყვეტდნენ, მათი ტყვე იყო.

სახლის პატრონთაგან ერთი ქალი ამბობდა:

„ალლაჰს ვფიცავ, ცხოვრებაში არ მინახავს ჰუბეიბიეზე უფრო საოცარი ტყვე. ერთ დღეს, როცა ის ჯაჭვით იყო დაბმული, მექაში კი არანაირი ხილი არ იშოვეობდა, დავინახე, ახალ ყურძენს ჭამდა. ეს ალლაჰის მიერ ჰუბეიბიესთვის ნაწყალობევი სარჩო იყო. ჰუბეიბიე, ყურანს კითხულობდა, თეჰეჯჯუდ ნამაზს ლოცულობდა. ქალები, რომლებიც მის მიერ წაკითხულ ყურანს უსმენდნენ, მას თანაუგრძნობდნენ და ტიროდნენ.

„ჰუბეიბიე! რამე ხომ არ გინდა?“ — ვკითხე.

„არა! არაფერი მინდა, გარდა ტკბილი წყლის დალევისა და კერპებისთვის შეწირული ხორცის ჭამისაგან თავის დაცვისა, აგრეთვე მინდა ვიცოდე ის დღე, როდესაც მოკვლას მიპირებენ.“

აკრძალული თვეები რომ გამოვა, მაშინ უნდა მოგკლან, როცა ვამცნე, ღმერთმანი, ვერანაირი შიში და მწუხარება ვერ შევამჩნიე. როცა ჰარუნის შვილებს ის ჰილლიში დასასჯელად მიჰყავდათ, ჰუბეიბიემ სთხოვა:

„ნება მომეცით, ორი მუხლი ნამაზი ვილოცოო!“





დატოვეს, ჰუბეიბიემ ორი მუხლი ნამაზი ილოცა და თქვა:

„ალლაჰს ვფიცავ, რომ ვიცოდე, არ ჩათვლით სიკვდილის ეშიანიაო, ამ ნამაზს უფრო ხშირად ვილოცავდი.“ ჰუბეიბიემ საფუძველი ჩაუყარა ტრადიციას, რომ ყოველმა სიკვდილმისჯილმა მუსლიმმა ორი მუხლი ნამაზი უნდა ილოცოს.

შემდეგ ღმერთს შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო! ამათგან ყველა ცალ-ცალკე გაანადგურე, თითო-თითოდ სული წაართვი, არავინ ცოცხალი არ დატოვო“[431] და შემდეგ ასეთად გააგრძელა:

„თუ მუსლიმად მოვკვდები, როგორ მოვკვდები არ ვიდარდებ. რა თქმა უნდა, ეს ყველაფერი ალლაჰის საიდუმლოა. ის თუ ისურვებს, ჩემი დანაწევრებული სხეულით ღმერთის კმაყოფილების მოპოვება ძალიან ადვილია!“

შემდეგ ჰუბეიბიემ ღმერთს მიმართა:

„ღმერთო! აქ მტრების სახის გარდა სხვა სახეს ვერ ვხედავ! ისეთიც არავინაა, ვისი გაგზავნაც შუამავალთან ელჩად შეიძლებოდეს! მას სალამი შენ მიაწვდინეო!“

ამ დროს ალლაჰის შუამავალმა, რომელიც მედინაში იმყოფებოდა, წარმოთქვა:

431. როცა ჰუბეიბიე ლოცულობდა, შიშისგან ყველა მიმოიფანტა და გ - ქცევას ცდილობდა, ვედრების ზეგავლენის ეშინოდათ, იმალებოდნენ. ერთი თვის განმავლობაში ყურაიშების საზოგადოებაში ჰუბეიბიეს წყევლის გარდა არაფერზე საუბრობდნენ. საიდ ბინ ამირეს დროდადრო გონი მისდიოდა. ომარის ხალიფობის დროს მან ამის შესახებ გაიგო და საიდს ჰკითხა, მას რაიმე ავადმყოფობა ხომ არ ჰქონდა. „მორწმუნეების მბრძანებელო! მე დაავადება არა მაქვს, მაგრამ ჰუბეიბიეს ჩამოხრჩობის მომენტში იქ ვიყავი და მისი წყევლა გავიგონე, ღმერთმანი, ეს რამდენჯერაც გამახსენდება, აუცილებლად გონი მიმდისო.“– უთხრა. (ვაქიდი, 1, 359-360).

*„მასაც სალამი გადაეციო!“*

თანამიმდევრებმა გაკვირვებით ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! სალამზე ვის უპასუხეო?“

*„ჩვენი ძმის, ჰუბეიბიეს სალამს ვუპასუხე. ჯებრაილმა ჰუბეიბიეს სალამი გადმომცაო!“* — ბრძანა. ამგვარად, შუამავალმა იქ მყოფთ ამ ადამიანის შეჰიდად ქცევის აბავი ამცნო.“[432]

უკვე სახრჩობელაზე აყვანილ ჰუბეიბიეს ჰკითხეს:

„შენი სიცოცხლის გადასარჩენად, შენმა შუამავალმა რომ შეგცვალოს, არ გინდაო?“

ჰუბეიბიემ ამ კითხვაზე, ისე რომ არც დაფიქრებულა, დიდი გამბედაობითა და სერიოზულობით გასცა პასუხი:

„ჩამომახრჩე! არ შეიძლება მისი აქ, ჩემს ადგილზე ყოფნა მინდოდეს. იმ წმინდანს, რომელიც ახლა მედინაშია, ფეხში ერთი ეკალიც რომ შეესოს, ჩემთვის ისიც საწყენი იქნებაო!“

ამ პასუხით გაოცებულმა აბუ სუფიანმა თქვა:

*„მე ამქვეყნად არავინ მინახავს სხვა, ვინც ამხანაგებს მუჰამმედის მსგავსად უყვართო“.*[433]

როცა ის სახრჩობელაზე ჩამოკიდეს, სახე მედინასაკენ მიუტრიალეს. ჰუბეიბიე ღმერთს შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო, ჩემს მიერ გაკეთებული თუკი სიკეთეა, სახე ყიბლესკენ მიმიტრიალეო!“ დიადმა ალლაჰმა ის ყიბლესკენ მიატრიალა. კერპთაყვანისმცემლებმა რამდენიც სცადეს, სახე ყიბლედან სხვა მხარეს ვერ მიუტრიალეს. ამ წმინდანის შესახებ შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

432. ბუჰარი, ჯიჰადი, 170, მეღაზი, 10, 28, ვაქიდიმ 1, 354-363.
433. ვაქიდი, 1, 360, იბნ სადი, II, 56.





يَا أَيَّتُهَا النَّفْسُ الْمُطْمَئِنَّةُ . ارْجِعِي إِلَى رَبِّكِ رَاضِيَةً مَّرْضِيَّةً . فَادْخُلِي فِي عِبَادِي . وَادْخُلِي جَنَّتِي

**„ო, სულო, დაოკებულო (დამშვიდებულო)! დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული! შედი ჩემს მსახურთა რიგებში, შედი ჩემს სამოთხეში!“** [434]



ზეიდი, რომელიც ჰუბეიბიეს შემდეგ დასაჯეს სიკვდილით, ასეთივე მტკიცე მორწმუნე იყო. ღამღამობით თეჰეჯჯუდ ნამაზს ლოცულობდა, დღისით მარხულობდა. იმის გამო, რომ კერპებისთვის იყო შეწირული, ხორციან საჭმელებს არ ჭამდა. ამას რძეს არჩევდა. რძით მარხულობდა, იფთარსაც რძით აკეთებდა. როცა სიკვდილით დასასჯელად თენიმეში მიჰყავდათ, გზაში ჰუბეიბიეს შეხვდა, თავსდამტყდარის შესახებ ერთმანეთს მოთმინება ურჩიეს. ზეიდმა ორი მუხლი ნამაზი ილოცა.

„შენს ადგილას მუჰამმედი რომ იყოს, გინდაო?“ — შეკითხვაზე, ჰუბეიბიეს მსგავსი პასუხი გასცა.[435]

კერპთაყვანისმცემლებმა ზეიდს შესთავაზეს, მუსლიმობას თუ უარყოფ, გაგათავისუფლებთო.

ზეიდმა უპასუხა:

„მუსლიმად სიკვდილი, რწმენის უარყოფით სიცოცხლეზე ათასჯერ უკეთესიაო.“ მორწმუნის მოთმინებითა და სიდარბაისლით შეჰიდად იქცა.

434. სურა ფეჯრ, აიათები 27-30.
435. ვაქიდი, 1, 361-362.

მწერალი იუნუს ემრე, რომელმაც შუამავლის სიყვარულით რწმენის სიტკბო შეიმეცნა ალლაჰისა და შუამავლისთვის თავდადებულ ადამიანებზე ასე ამბობს:

„ჩემი სული მსხვერპლად იყოს შენს გზაზე
სახელიც ლამაზი გაქვს, თავადაც ლამაზო მუჰამმედ;
მოდი, პატივი მიაგე თქვენს მონა-მორჩილს,
სახელიც ლამაზი გაქვს, თავადაც ლამაზო მუჰამმედ!“

**ბირი მაუნეს შემთხვევა** *(საფერი 4/ივლისი; 625 წ.)*

„რეჯის შემთხვევა“ რომ მოხდა, იმავე დღეებში, ნეჯიდის მიდამოების წინამძღოლთაგან აბუ ბურამ თავისი ტომის ჭეშმარიტების გზაზე დასაყენებლად ალლაჰის შუამავალს მიმართა და სთხოვა, მისთვის მასწავლებლები გაეგზავნა. ალლაჰის შუამავალმა ამ თხოვნის დაკმაყოფილება არ ისურვა. მისი მიტანილი საჩუქრებიც კი არ აიღო.

*„მე ჩემი მეგობრობის გამო, ნეჯიდის სახლობის (ღალატის) მეშინიაო!“* — ბრძანა.

ამაზედ აბუ ბერა მუსლიმების უსაფრთხოებაზე თავდები გახდა. წმინდა შუამავალმა აბუ ბერას სახელით, ნეჯიდის მიდამოების ტომთა მმართველი ამირასათვის წერილი დააწერინა. შემდეგ თავის თანამიმდევართაგან სამოცდაათკაციანი მასწავლებელთა ჯგუფი მოამზადა, რომელიც თავის თავს „ქურრას“ უწოდება და აბუ ბერას გააყოლა.

მასწავლებელთა ქარავანმა, როცა მედინადან ოთხი დღის სავალ მანძილზე მდგარ „ბირი მაუნეს“ მიაღწია, მუხანათურ ღალატს გადააწყდა. აბუ ბერას ძმისწულს,





ამირს, ჯარი შეეკრიბა და ქარავანს უეცრად დაესხა თავს. წმინდა შუამავლის წერილი არც კი წაუკითხავს. მისმა ტომმა, აბუ ბერას დაცვის გამო, ომი არ ისურვა, თუმცა უსაიას, რილის, ზექვანის, ბენი ლიჰიანის ტომები ომის აუცილებლობაში დაარწუნა და მუსლიმები ხმლით გაანადგურა. მათგან მხოლოდ ამრ იბნ უმეიე გადარჩა.[436]

ამ ტრაგიკული დღის შესახებ ჯებბარი, რომელიც მოერიშეთა შორის იყო, გადმოგვცემს:

„მუსლიმებისაგან ამირ იბნ ჰუფეისეს, რომელმაც მე ისლამი მიქადაგა, შუბი ვაძგერე, დავინახე, შუბმა მკერდში როგორ გაუარა. ის კი ამ მდგომარეობაში ამბობდა:

„ღმერთმანი, მოვიპოვეო“.

ჩემთვის ვთქვი:

„რა მოიპოვა ნეტავ ისეთი, რამაც გაახარა, მე ხომ ის მოვკალი?!“ ამ დროს გვამი ზეცაში ამაღლდა და თვალთაგან დამეკარგა. ეს შემთხვევა, რომლის მოწმეც თვითონ ვიყავი, ჩემი გამუსლიმების მიზეზი გახდა.[437]

ალლაჰის შუამავალი, ამ შემთხვევების გამო, ძალიან დამწუხრებული იყო და დიდ ტანჯვას გრძნობდა. წმინდა ხელები მაღლა ღმერთისკენ აღაპყრო და შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ალლაჰის და შუამავლის მოღალატე რილის, ზექვანის და უსაიეს (ტომები) დასწყევლეო!“* ერთი თვის განმავლობაში დილის ნამაზის შემდეგ ამას ევედრებოდა.[438]

მორწმუნეები გლოვის ცრემლებს ღვრიდნენ. ფარისევ-ლები და ებრაელები კი სიხარულით ლაღობდნენ, უჰუდში მომხდარის გამო ძალიან კმაყოფილი იყვნენ.

436. იბნ ჰიშამი, III, 184, ჰეისემი, VI, 125-130.
437. იბნ ჰიშამი, იII, 187, ვაქიდი, 1, 349.
438. ბუჰარი, ჯიჰადი 9, 19, მეღაზი, 21, მუსლიმი, მესჯიდი, 257.





გულებში დაგუბებული სიძულვილი გადმოღვარეს, მოღალატური პროპაგანდა უფრო გაამწვავეს. ღალატსა და სიყალბეს დიდი მარიფათით აჩვენებდნენ. შეჰიდად ქცეულ მუსლიმებზე ამბობდნენ:

„იმ გარდაცვლილებს ჩვენი სიტყვა რომ დაეჯერებინათ, ახლა ცოცხლები იქნებოდნენო“. მათ ამგვარ მდგომარეობას ყურანმა მკაცრად გასცა პასუხი:

الَّذِينَ قَالُواْ لإِخْوَانِهِمْ وَقَعَدُواْ لَوْ أَطَاعُونَا مَا قُتِلُوا قُلْ فَادْرَؤُوا عَنْ أَنفُسِكُمُ الْمَوْتَ إِن كُنتُمْ صَادِقِينَ

**„მათ, რომელთაც თქვეს თავიანთ ძმებზე: „ჩვენთვის რომ დაეჯერებინათ, არ დაიხოცებოდნენო“, თავად კი შინ დარჩნენ, მათ უთხარი შენ (ო, შუამავალო!): „განიშორეთ თვენგან სიკვდილი, თუ სიმართლეს ამბობთ!“** [439]

وَمَا كَانَ لِنَفْسٍ أَنْ تَمُوتَ إِلاَّ بِإِذْنِ اللّٰه كِتَاباً مُّؤَجَّلاً

**„თუ არა ალლაჰის ნება, არ ექნება არავის სიკვდილი. ის განსაზღვრული დროით დაწერილი წიგნია და ვინც ისურვოს ამქვეყნიური და იმქვეყნიური ჯილდო, მივანიჭებთ მას, და ღმერთისადმი მადლიერთ სამაგიეროს გადავუხდით ჩვენ“** [440]



**ენესი ამბობდა:**

„მე არ მინახავს ალლაჰის შუამავალი სხვა რამეზე ისე დამწუხრებულიყო, როგორც ბირი მაუნეში შეჰიდად

439. სურა ალი იმრანი, აიათი 168.
440. სურა ალი იმრანი, აიათი 145.





დაცემული თანამიმდევრების გამო წუხდა!“[441] იმიტომ, რომ ბირი მაუნას შეჰიდებისგან ყველა **„ჩარდახის მკვიდრი“** იყო, ალლაჰის შუამავლის მორალური მოძღვრებით გაიზარდნენ, ყურანისა და სუნნეთის მასწავლებლები იყვნენ.

რეჯისა და ბირი მაუნეს შემთხვევები გვაჩვენებს, ქადაგება და ჭეშმარიტი გზის ჩვენება მორწმუნეთათვის როგორ მნიშვნელოვანი და ცხოვრებისეული მოვალეობაა. ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებისაგან რჩეულებს, მიუხედავად დიდი საფრთხისა, ისლამის საქადაგებლად და მასწავლებლებად სხვადასხვა ადგილებში აგზავნიდა. ამ მნიშვნელოვანი დავალების წარმატებისათვის შეჰიდად დაცემულ მოჯაჰედებს დიადმა ღმერთმა ქება-დიდება შეასხა და განაცხადა, რომ ის მათით კმაყოფილია და ისინიც კმაყოფილი არიან მათი ღმერთისა.[442]

## ბენი ნადირის მუხანათური გეგმა

ბირი მაუნეს შემთხვევის დროს გადარჩენილი ამრ იბნ უმეიე მედინაში რომ ბრუნდებოდა, მას გზად იმ ტომის ორი პიროვნება შეხვდა, რომლებიც თავს დაესხნენ. მათ, იმ დროს, როცა ეძინათ, თავს დაესხა და დახოცა. თუმცა ისინი წმინდა შუამავლის მფარველობის ქვეშ იყვნენ, მედინა მოენახულებინათ და უკან ბრუნდებოდნენ. ამის გამო სისხლის საფასურის გადახდა იყო საჭირო. ცოტა ადრე დადებული ხელშეკრულებით, საჭირო იყო, სისხლის საფასური ბენი ნადირის ებრაელებს გა-

441. მუსლიმი, მესაჯიდი, 302.
442. ბუჰარი, მეღაზი 20, ჯიჰადი 9, მუსლიმი, მესჯიდი 297.

დაეხადათ. ალლაჰის შუამავალი, ერთ ჯგუფ თანამიმდევრებთან ერთად, მათ სამშობლოში გაემგზავრა.

ებრაელებმა ბენი ნადირის ტომიდან, როცა დაინახეს, რომ ალლაჰის შუამავალი ასე ცოტა ხალხის თანხლებით მოდიოდა, ჩათვალეს, რომ ეს მათთვის ის ხელსაყრელი შემთხვევა იყო, რომელიც სხვა დროს აღარ ექნებოდათ და მისთვის შეთქმულების მოწყობა გადაწყვიტეს. მათ განაცხადეს, რომ ზარალის ანაზღაურებისთვის საჭირო თავიანთ წილს სიამოვნებით გადაიხდიდნენ და ალლაჰის შუამავალს შესთავაზეს, ერთი სახლის ჩრდილში ჩამომჯდარიყო, სანამ ისინი ფულს მოუტანდნენ. ამ დროს რაც ჰქონდათ, იმით გაუმასპინძლდნენ და სწრაფად დაიწყეს მოქმედება ჩანაფიქრის განსახორციელებლად. გადაწყვიტეს, რომ იმ სახლის სახურავიდან, სადაც შუამავალი იჯდა, ქვის ნატეხს ჩამოაგდებდნენ და მას ამგვარად მოიცილებდნენ თავიდან. ეს ტომი ასეთ მუხთლობაში გამოცდილი იყო, ამგვარი რამ სხვა შუამავლებისთვისაც ჰქონდათ გაკეთებული.

უცებ ალლაჰის შუამავალი წამოდგა და იქაურობას სწრაფად მოსცილდა. დიადმა ალლაჰმა შუამავალს მდგომარეობა ამცნო. დიადი ღმერთი, შუამავლის დაცვის აუცილებლობას მორწმუნეებს ასე ახსენებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ اذْكُرُواْ نِعْمَتَ اللّهِ عَلَيْكُمْ إِذْ هَمَّ
قَوْمٌ أَن يَبْسُطُواْ إِلَيْكُمْ أَيْدِيَهُمْ فَكَفَّ أَيْدِيَهُمْ عَنكُمْ وَاتَّقُواْ اللّهَ
وَعَلَى اللّهِ فَلْيَتَوَكَّلِ الْمُؤْمِنُونَ





**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, როცა ხელის აღმართვა განიზრახა ხალხმა თქვენზე, და ხელნი მათი მოგაცილა თქვენ. და გეშინოდეთ ალლაჰის, და მხოლოდ ალლაჰის იმედად იყვნენ მორწმუნენი!“** [443]

მიუხედავად იმისა, რომ შეთქმულება ალლაჰის შუამავლისადმი იყო მიმართული, აიათში გადმოცემული: „თქვენზე ხელ(ებ)ის აღმართვა და (ალლაჰმა) უკუაგდო ხელნი მათნი თქვენგან.“ — გვამცნობს, რომ წმინდა შუამავალი მორწმუნეების ცხოვრებასთანაა დაკავშირებული და ეს ყოველივე საფუძველია იმ ჭეშმარიტებისა, რომ ის ყველა მათგანზე ღირებულია.

ამ შეთქმულების ინიციატორების შესახებ დიადი ღმერთი ბრძანებს:

وَإِمَّا تَخَافَنَّ مِن قَوْمٍ خِيَانَةً فَانبِذْ إِلَيْهِمْ عَلَى
سَوَاء إِنَّ اللّهَ لاَ يُحِبُّ الخَائِنِينَ

**„და თუ ნამდვილად შიშობ იმ ხალხისგან ღალატს, მაშინ დაარღვიე მათდამი აღთქმა სამართლიანად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს მოღალატენი! “** [444]

وَإِن جَنَحُواْ لِلسَّلْمِ فَاجْنَحْ لَهَا وَتَوَكَّلْ عَلَى اللّهِ إِنَّهُ
هُوَ السَّمِيعُ الْعَلِيمُ وَإِن يُرِيدُواْ أَن يَخْدَعُوكَ فَإِنَّ حَسْبَكَ اللّهُ
هُوَ الَّذِيَ أَيَّدَكَ بِنَصْرِهِ وَبِالْمُؤْمِنِينَ

443. სურა მაიდე, აიათი 11.
444. სურა ენფალი, აიათი 58.

**„და თუ მშვიდობისკენ გადაიხრებიან, მაშ, მისკენ გადაიხარე შენც და მიენდე ალლაჰს. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა! და თუ მოინდომეს, რომ მოგატყუონ შენ, უეჭველად, ალლაჰი კმარა შენთვის. იგია, რომელმაც გაგაძლიერა შენ თავისივე შემწეობით და მორწმუნენიც.“** [445]

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ბენი ნადირში ელჩი გააგზავნა და ხელშეკრულების განახლება შესთავაზა, თან გააფრთხილა, წინააღმდეგ შემთხვევაში ათი დღის განმავლობაში მედინადან წასულიყვნენ. ამ დროს ფარისევლებმა, რომლებიც გულხელ დაკრეფილი არ ისხდნენ, ბენი ნადირის ტომს ამბავი შეუთვალეს. შეჰპირდნენ, რომ ისინი დიდი ძალით დაეხმარებოდნენ და წააქეზეს, მედინადან არ წასულიყვნენ. ეს საიდუმლო მიმოწერა დიადმა ღმერთმა ყურანში ამგვარად გამოააშკარავა:

أَلَمْ تَر إِلَى الَّذِينَ نَافَقُوا يَقُولُونَ لِإِخْوَانِهِمُ الَّذِينَ كَفَرُوا مِنْ أَهْلِ الْكِتَابِ لَئِنْ أُخْرِجْتُمْ لَنَخْرُجَنَّ مَعَكُمْ وَلَا نُطِيعُ فِيكُمْ أَحَداً أَبَداً وَإِن قُوتِلْتُمْ لَنَنصُرَنَّكُمْ وَاللّٰهُ يَشْهَدُ إِنَّهُمْ لَكَاذِبُونَ.

**„განა არ გინახავს ისინი, რომელნიც თვალთმაქცნი იყვნენ, ეუბნებიან თავის ძმებს წიგნის მფლობელთაგან, რომელთაც უარყვეს: ვფიცავთ, თუ განგდევნიან, თქვენთან ერთად წამოვალთ და არ დავემორჩილებით თქვენი გულისათვის არავის არასოდეს და თუ თქვენს წინაშე**

445. სურა ენფალი აიათი 61-62





**გამოილაშქრებენ, უთუოდ, შეგეწევით. თუმცაღა ალლაჰი მოწმობს, რომ ეგენი ნამდვილად ცრუნი არიან.“** [446]

ფარისევლების ამ წაქეზებით დაიმედებულმა ებრაელებმა, თავი უსაფრთხოდ იგრძნეს და ალლაჰის შუამავლის წინააღმდეგ გამოვიდნენ. მაგრამ ფარისევლებმა შეპირებული დახმარება არ გაუწიეს. ამას დიადი ღმერთი ასე გადმოგვცემს:

لَئِنْ أُخْرِجُوا لَا يَخْرُجُونَ مَعَهُمْ وَلَئِن قُوتِلُوا لَا يَنصُرُونَهُمْ
وَلَئِن نَّصَرُوهُمْ لَيُوَلُّنَّ الْأَدْبَارَ ثُمَّ لَا يُنصَرُونَ

**„ვფიცავ, თუკი ისინი განიდევნებოდნენ, არ წავიდოდნენ მათთან ერთად. და თუ გაილაშქრებდნენ მათზე, არ შეეწევოდნენ მათ და რომც შეეწიონ, უთუოდ, ზურგს იქცევდნენ. მერე კი ვერავინ უშველის მათ.“** [447]

ფარისევლებს მორწმუნეების ზურგს უკან ინტრიგები და ხრიკები რამდენიც უნდა ეხლართათ, მათი მაინც ეშინოდათ. ეს ჭეშმარიტება ყურანში ასეა გადმოცემული:

لَأَنتُمْ أَشَدُّ رَهْبَةً فِي صُدُورِهِم مِّنَ اللهِ ذَلِكَ بِأَنَّهُمْ قَوْمٌ لَّا يَفْقَهُونَ

**„უთუოდ, თქვენ უფრო მძლავრი ხართ შიშით მათ გულებში, ვიდრე ალლაჰისა. ეს იმიტომ, რომ ეგენი არიან ხალხი, რომელნიც არ ჩაწვდებიან ჭეშმარიტებას.“** [448]

446. სურა ჰაშრი, აიათი 11.
447. სურა ჰაშრი, აიათი 12.
448. სურა ჰაშრი, აიათი 13.

ალლაჰის შუამავალს, რომელმაც დაინახა, რომ ებრაელები ზღვარს გადასცდნენ, სხვა გზა აღარ დარჩა და მათ სამშობლოს ალყა შემოარტყა. მეორე ებრაულმა ტომმა, ბენი ქურაიზმაც, ხელშეკრულება დაარღვია და ბენი ნადირის გვერდით დაიკავა ადგილი.

ალლაჰის შუამავალმა რომ ნახა, ებრაელები სახლების კარებიდან, სახურავებიდან გამოდიოდნენ, ბრძოლობდნენ და შემდეგ ისევ სახლებში იმალებოდნენ, ბრძანა, რომ ებრაელების სახლები დაენგრიათ, ხურმის ხეების ნაწილიც მოეჭრათ და დაეწვათ. ებრაელებმა მას მიმართეს:

„მუჰამმედ! შენ ინტრიგებს კრძალავდი და მათ შემსრულებლებს არცხვენდი. ახლა ხეების მოჭრა და დაწვა როგორ იქნებაო?!“ ებრაელების ამ სიტყვებზე ზოგი მუსლიმი გაუბედაობამ და აღელვებამ შეიპყრო. ამაზედ დიადი ალლაჰი ბრძანებს:

مَا قَطَعْتُم مِّن لِّينَةٍ أَوْ تَرَكْتُمُوهَا قَائِمَةً عَلَى أُصُولِهَا
فَبِإِذْنِ اللّٰهِ وَلِيُخْزِيَ الْفَاسِقِينَ

**„რაც მოჭარით პალმის ხისგან ან დატოვეთ იგი მდგომი თვისა ფესვებსა ზედა, მხოლოდ ალლაჰის ნებით იყო, რათა მიეზღო მეამბოხე ცოდვილთათვის.“** [449]

ამგვარად მათ ებრაელთა ხრიკების წინააღმდეგ ზომების მიღების საჭიროება ამცნო. ამის შემდეგ, მორწმუნეები დამშვიდნენ.[450]

449. სურა ჰაშრი, აიათი 5.
450. ბუჰარი, თეფსირი, 59/2; იბნ ჰიშამი, III, 192.





დაახლოებით ოცი დღის შემდეგ, ალლაჰის შუამავლის შესანიშნავი საომარი ტაქტიკისა და ფარისევლების შეპირებული დახმარების მოუსვლელობის გამო, ბენი ნადირის ტომი ალლაჰის შუამავალს ჩაბარდა. მან ბენი ნადირელები მედინადან გაასახლა, ხოლო ბენი ქურაიზელები, იმის გამო რომ ხელშეკრულება განაახლეს, ადგილზე დატოვა, ისინი შეიწყალა.[451]

ბენი ნადირელებმა სამშობლოდან წასვლის წინ გადარჩენილი სახლები, მუსლიმებისთვის რომ არ დაეტოვებინათ, საკუთარი ხელით დაანგრიეს. მათგან ერთი ნაწილი ჰაიბერში, ერთი ნაწილიც შამის მხარეში გადასახლდა.[452]

დიადმა ალლაჰმა ამ ბრძოლაში მორწმუნეებისადმი ღვთიური დახმარების შემცველ აიათში ბრძანებს:

هُوَ الَّذِي أَخْرَجَ الَّذِينَ كَفَرُوا مِنْ أَهْلِ الْكِتَابِ مِن دِيَارِهِمْ لِأَوَّلِ الْحَشْرِ مَا ظَنَنتُمْ أَن يَخْرُجُوا وَظَنُّوا أَنَّهُم مَّانِعَتُهُمْ حُصُونُهُم مِّنَ اللّٰهِ فَأَتَاهُمُ اللّٰهُ مِنْ حَيْثُ لَمْ يَحْتَسِبُوا وَقَذَفَ فِي قُلُوبِهِمُ الرُّعْبَ يُخْرِبُونَ بُيُوتَهُم بِأَيْدِيهِمْ وَأَيْدِي الْمُؤْمِنِينَ فَاعْتَبِرُوا يَا أُولِي الْأَبْصَارِ

**„იგია, რომელმაც გამოაძევა საკუთარი საცხოვრებლებიდან წიგნის ხალხთაგან ისინი, რომელთაც უარყვეს, პირველი მოქუჩება-განდევნისთვის, თქვენ არ გეგონათ, რომ გამოვიდოდნენ, მათ კი ეგონათ, რომ საკუთარი ციხე–სიმაგრეები დაიცავდათ ალლაჰისაგან .**

451. ბუჰარი, მეღაზი, 14, მუსლიმი, ჯიჰადი, 62.
452. იბნ ჰიშამი, III, 191-194; ვაქიდი, 1, 363-380.

**მაგრამ ალლაჰის ბრძანება იქიდან მივიდა, საიდანაც არ ელოდნენ და ჩააგდო მათ გულებში შიში. ანგრევენ საკუთარ სახლებს საკუთარი ხელით და მორწმუნეთა ხელით. მაშ, შეიმეცნეთ თვალხილულნო!“** [453]

ბენი ნადირისაგან დარჩენილ ქონებას, რადგან იარაღის გამოუყენებლად ჩაუვარდათ ხელში, „ფეი“ (ნადავლი) ეწო-დება და მის გამოყენებაზე იარაღით მოპოვებული სამხედრო ნადავლისაგან განსხვავებული კანონია გარდმოვლენილი.

مَّا أَفَاء اللهُ عَلَى رَسُولِهِ مِنْ أَهْلِ الْقُرَى فَلِلَّهِ وَلِلرَّسُولِ وَلِذِي الْقُرْبَى وَالْيَتَامَى وَالْمَسَاكِينِ وَابْنِ السَّبِيلِ كَيْ لَا يَكُونَ دُولَةً بَيْنَ الْأَغْنِيَاء مِنكُمْ وَمَا آتَاكُمُ الرَّسُولُ فَخُذُوهُ وَمَا نَهَاكُمْ عَنْهُ فَانتَهُوا وَاتَّقُوا اللهَ إِنَّ اللهَ شَدِيدُ الْعِقَابِ . لِلْفُقَرَاء الْمُهَاجِرِينَ الَّذِينَ أُخْرِجُوا مِن دِيارِهِمْ وَأَمْوَالِهِمْ يَبْتَغُونَ فَضْلاً مِّنَ اللهِ وَرِضْوَاناً وَيَنصُرُونَ اللهَ وَرَسُولَهُ أُوْلَئِكَ هُمُ الصَّادِقُونَ

**„რა ალაფიც ალლაჰმა მიჰმადლა თავის შუამავალს სოფელთა მკვიდრთაგან, ალლაჰს ეკუთვნის, ასევე შუამავალს, ნათესავებს, ობლებს, უპოვრებს და მოგზაურებს. რომ არ ერგუნოს იგი ქონება მდიდარს თქვენ შორის. და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიანია! (განკუთვნილი) ღარიბ მუჰაჯირთათვის, რომელნიც გამოდევ-**

453. სურა ელ-ჰაშრი, აიათი 2.





**ნილ იქნენ თავიანთი სახლებიდან და სამფლობელოდან და რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და მწყალობლობას მიელტვიან. და შეეწევიან ალლაჰის სარწმუნოებას და მის შუამავალს. სწორედ, ესენი არიან მართალნი.“** [454]

აიათში ალლაჰისთვის გამოყოფილი ნადავლი ქააბასა და სხვა მეჩეთების შეკეთებისთვის გამოიყენებოდა. წმინდა შუამავალი კი თავის წილს თანამიმდევარ ღარიბებს უნაწილებდა. „ფეის“ (ნადავლის) ამგვარად განაწილების საოცრება ისაა, რომ როგორც ზემოთ მოცემულ აიათშია განმარტებული, ეს სიმდიდრის მხოლოდ ცნობილ სექტორებში თავმოყრასა და მათ შორის ცირკულირებას უშლის ხელს. ისლამში ფინანსური საქმიანობის პრინციპი, ადამიანების ერთმანეთზე დახმარება, მათ ხელში არსებული სიკეთის ღარიბებზე და სუსტებზე გადანაწილებაა. ამგვარი კანონებით შეიქმნა განსხვავებული სექტორების ერთმანეთთან დაახლოებული, სამართლიანი საზოგადოება, რომელშიც ვერ იარსებებდა ისეთი ფენა, რომელიც მეორეს ექსპლუატაციას გაუწევდა.

ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალმა ბენი ნადირისგან მოპოვებული ნადავლი მუჰაჯირებს დაუნაწილა, ანსართაგანაც მხოლოდ იმ სამ პიროვნებას მისცა, რომელთაც აუცილებლად ესაჭიროებოდათ. ნადავლის დანაწილებამდე ანსარებს მიმართა:

*„თუ გსურთ, ადრე მუჰაჯირებისათვის თქვენს მიერ მიცემული ქონება მათ დაუტოვეთ და თქვენ ამ ნადავლისაგან წილი აიღეთ. თუ გინდათ, თქვენს მიერ მიცემული უკან აიღეთ და ეს ნადავლი მთლიანად მათ დაუტოვეთ.“*

ამაზედ ანსარებმა მშვენიერი პასუხი გასცეს:

454. სურა ჰაშრი, აიათები 7-8.





„ჩვენს მიერ მიცემულ ქონებას და სახლებს არ ავიღებთ უკან და ეს ნადავლიც მათ დაუტოვე, მათ მეწილე არ გავუხდებით“.

ანსარების მიერ გამოვლენილი ძმობის უსაზღვრო მაგალითი, ამ აიათის გარდმოვლენის მიზეზი გახდა:

وَالَّذِينَ تَبَوَّؤُوا الدَّارَ وَالْإِيمَانَ مِن قَبْلِهِمْ يُحِبُّونَ مَنْ هَاجَرَ إِلَيْهِمْ
وَلَا يَجِدُونَ فِي صُدُورِهِمْ حَاجَةً مِّمَّا أُوتُوا وَيُؤْثِرُونَ عَلَى
أَنفُسِهِمْ وَلَوْ كَانَ بِهِمْ خَصَاصَةٌ

**„და რომელთაც იმათზე უწინ ბინა ჰქონდათ დადებული და სარწმუნოება მიღებული, უყვართ ვინც გადასახლდა მათთან. გულში არ ივლებენ არანაირ შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ. და ვინც სიხარბისგან თავს დაიცავს, სწორედ ისინი არიან ნეტარნი!“** [455]

### ალკოჰოლური სასმელებისა და აზარტული თამაშების აკრძალვა

როგორც იცით, ალკოჰოლურ სასმელებსა და აზარტულ თამაშებთან (ყომართან) დაკავშირებული კანონები, ისლამის გავრცელების პირველ წლეებში წინა პლანზე არ წამოწეულა, ეს საკითხი შემდეგისთვის იქნა მოტოვე-

455. სურა ჰაშრი, აიათი 9.





ბული. ალკოჰოლური სასმელების აკრძალვა გარკვეული ეტაპების შემდეგ განხორციელდა:

მექაში ეს აიათი მოევლინა:

وَمِن ثَمَرَاتِ النَّخِيلِ وَالأَعْنَابِ تَتَّخِذُونَ مِنْهُ سَكَراً وَرِزْقاً حَسَناً إِنَّ فِي ذَلِكَ لآيَةً لِّقَوْمٍ يَعْقِلُونَ.

**„ხურმის ნაყოფიდან და ვაზიდან თქვენ იღებთ სასმელს და კეთილ სარჩოს. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის! “** [456]

ამ აიათით ცნობილი გახდა, რომ ხურმისა და ყურძნის საკვებად გამოყენების გარდა, შეიძლებოდა მისგან მათრობელა ნივთიერების დამზადებაც. ეს იყო ქარაგმული ნათქვამი იმისა, რომ მომავალში მათრობელა დასალევები ლამაზ და მოსაწონ სასმელებად არ ჩაითვლებოდა და აიკრძალებოდა. მექას პერიოდში ალკოჰოლური სასმელების შესახებ სხვა აიათი არ მოვლენილა.

წმინდა შუამავლის მედინაში ჰიჯრის შემდეგ, ადამიანების შეკითხვებზე დიადი ღმერთი ბრძანებს:

يَسْأَلُونَكَ عَنِ الْخَمْرِ وَالْمَيْسِرِ قُلْ فِيهِمَا إِثْمٌ كَبِيرٌ وَمَنَافِعُ لِلنَّاسِ وَإِثْمُهُمَا أَكْبَرُ مِن نَّفْعِهِمَا.

**„ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვი-**

456. სურა ნაჰლი, აიათი 67.

**დრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი...“** [457]

ამ აიათის მოვლინების შემდეგ მუსლიმების უმრავლესობამ სასმელის დალევა მიატოვა, ერთი ნაწილი კი დალევას კვლავ აგრძელებდა:

შუამავლის თანამიმდევართაგან ერთ-ერთმა, სალამოს ნამაზის ლოცვისას ერთი აიათი ისე წაიკითხა, რომ მნიშვნელობა დაამახინჯა. ამის გამო ეს აიათი მოევლინა.

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ لاَ تَقْرَبُواْ الصَّلاَةَ
وَأَنتُمْ سُكَارَى حَتَّىَ تَعْلَمُواْ مَا تَقُولُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი, სანამ არ გააცნობიერებთ რას ამბობთ...“** [458]

ამის შემდეგ მუსლიმებს შორის ალკოჰოლური დასალევების მომხმარებლები საკმაოდ შემცირდა. ნამაზის ლოცვის დროს მუსლიმებმა განაცხადეს:

„მთვრალები ნამაზს არ მიუახლოვდნენო!“ მუსლიმები უკვე მიხვდნენ, რომ სასმელი კატეგორიულად უნდა აკრძალულიყო და ამისთვის მოემზადნენ.

საბოლოოდ მუსლიმების ერთმა ნაწილმა სასმელი მიატოვა, ზოგი კი ალკოჰოლურ სასმელს დალევდა თუ არა, არასასიამოვნო მდგომარეობაში ვარდებოდა. წმინდა ომარი ღმერთს ევედრებოდა:

457. სურა ბაყარა, აიათი 219.
458. სურა ნისა, აიათი 43.





„ჩემო ალლაჰო! ალკოჰოლური დასალევის შესახებ ნათელი და კატეგორიული რამ გაგვიცხადეო!“ ერთხელ ალკოჰოლური სასმელით ქეიფის დროს, სასმელის სიავე უფრო კონკრეტული და თვალსაჩინო რომ გახდა, ამ საქმის აკრძალვისათვის მყარი ნიადაგი მომზადდა. ეს მდგომარეობა აიათის მოვლინების მიზეზი გახდა და აკრძალვაც განხორციელდა. დიადმა ღმერთმა ბრძანა:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ إِنَّمَا الْخَمْرُ وَالْمَيْسِرُ وَالأَنصَابُ وَالأَزْلاَمُ رِجْسٌ مِّنْ عَمَلِ الشَّيْطَانِ فَاجْتَنِبُوهُ لَعَلَّكُمْ تُفْلِحُونَ . إِنَّمَا يُرِيدُ الشَّيْطَانُ أَن يُوقِعَ بَيْنَكُمُ الْعَدَاوَةَ وَالْبَغْضَاء فِي الْخَمْرِ وَالْمَيْسِرِ وَيَصُدَّكُمْ عَن ذِكْرِ اللّهِ وَعَنِ الصَّلاَةِ فَهَلْ أَنتُم مُّنتَهُونَ.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი, აზარტული თამაშები, კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას,ეგებ ნეტარნი იქმნეთ თქვენ!**

**უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა?!“** [459]

ალლაჰის შუამავალმა წმინდა ომარი იხმო და ეს აიათები წაუკითხა. როგორც კი მიაღწია იმ ადგილზე, სადაც ნათქვამია: **„უკვე თავი ანებეთ არა?“**

459. სურა მაიდე, აიათები 90-91.

„ვანებეთ! შევეშვით, ღმერთო!“ არა მარტო წმინდა ომარი, არამედ ყველა მუსლიმი ამბობდა:

„ღმერთო, ალკოჰოლურ სასმელებსა და აზარტულ თამა-შებს (ყომარს) უკვე შევეშვით!“

ამ აიათების მოვლენის შემდეგ, ალლაჰის შუამავლის ბრძანებით, ერთმა მაცნემ დაიძახა:

„იცოდეთ, რომ ალკოჰოლური სასმელი ჰარამად დაწესდა!“

ტიკები გახვრიტეს და დააქციეს, დოქები დაამტვრიეს. ამ ყველაფრის გამო მედინას ქუჩებში სასმელი ნიაღვარივით მიედინებოდა.

ამ აიათების მოვლენის შემდეგ მუსლიმებმა, რომლებიც ალკოჰოლიან სასმელს სვამდნენ, რაც ღვინო ჰქონდათ, სულ გაანადგურეს, წმინდა შუამავალი ბრძანებდა:

*„უეჭველია, რომ ალლაჰმა დასწყევლა ალკოჰოლური სასმელის დამწურავი, დაწურვის ადგილი, ის, ვინც დალევს ან სხვას დაალევინებს, გადამზიდავი, გამყიდველი, მყიდველი, მისი საფასურის და მოგების ამღები.“*[460]

ენესი მოგვითხრობს:

როცა აბუ თალჰას სახლში ადამიანები მერიქიფეობდნენ, სასმელი აიკრძალა. ალლაჰის შუამავალმა ერთ-ერთს უბრძანა, იმანაც ადამიანებს ამცნო. როცა სახლში ვიყავით, ხმა მოვესმა. აბუ თალჰამ მითხრა:

„გადი გარეთ და ნახე, ეს რა ხმააო?“

გავიხედე და ვუთხარი:

„ერთი მაცნე იძახის: „ყურადღება, ყურადღება, ალკოჰო-ლური სასმელები ჰარამად დაწესდაო!“

460. აჰმედი, 1, 53, 11, 351, ნესაი, ეშრიბე, 1-2, ჰაქიმი, 11, 305/3101.





„თუ ასეა, წადი და ის გადაღვარეო!“ — თქვა. იმ წამიდან მოყოლებული მედინას ქუჩებში დიდხანს იდგა გადაღვრილი ალკოჰოლური სასმელების სუნი.[461]

ეს შემთხვევა კარგი მაგალითია იმისა, თუ როგორ ემ-ორჩილებოდნენ შუამავლის თანამედროვეები დიადი ღმერთის ბრძანებას. არანაირ წინააღმდეგობას არ სწევდნენ და წინ არანაირ საპატიო მიზეზს არ აყენებდნენ, მაშინვე სასმელის ჭურჭელს ამსხვრევდნენ, ღვინოს ღვრიდნენ, ღმერთის ბრძანებების მიმართ დიდ მორჩილებას ავლენდნენ და ალლაჰის ნება-სურვილს გულით ასრულებდნენ.

ალლაჰის შუამავალი ჰადისებში ბრძანებს:

*„ყველაფერი ის, რაც ათრობს, ჰარამია. ის, რაც ბევრი ათრობს, ცოტაც კი ჰარამია!“*[462]

*„ალკოჰოლიანი სასმელი ყველა სიავის სათავეა!“*[463]

*„იმას, ვისაც ალლაჰი და განკითხვის დღე სწამს, არ უნდა დაჯდეს სუფრასთან, სადაც სასმელი დევს.“*[464]

*„ჩემს მიმდევართაგან ზოგიერთები ალკოჰოლურ სას-მელს სხვა სახელს დაარქმევენ და ისე დალევენ!“*[465]

სასმელისა და აზარტული თამაშების (ყომარის) აკრძალვის თანდათანობითი შემოღება ისლამში, ჭეშმარიტ გზაზე დაყენების ქადაგებას და სიავესთან ბრძოლის მეთოდის გამყარების საფუძველს, საყრდენ წერტილს ქმნის. მიუხედავად იმისა, რომ დიადი ალლაჰი მარადიული და სრული ცოდნის პატრონია, როცა ისლამის კანონებს

461. ბუჰარი, თეფსირი, 5/11.
462. იბნ მაჯე, ეშრიბი, 10, ნესაი, ეშრიბი, 24-48.
463. აჰმედი, V, 232.
464. თირმიზი, ედები, 43/2801.
465. აჰმედი, IV, 237.





ადგენდა და ამტკიცებდა, ითვალისწინებდა იმ ადამიანების შესაძლებლობას, რომელთაც მიმართავდა და ამ ბრძანებების ადაპტაციას ადევნებდა თვალყურს. ამის ყველაზე დიდ-მნიშვნელოვანი გამოვლინებაა რწმენის შესახებ აიათების, ყურანის დღევანდელი განლაგების საპირისპიროდ, მექას პერიოდში და უფრო ადრე მოვლინება. ყურანის მოვლინების დაწყებამდე ისე, როგორც ლევჰი მაჰფუზად წოდებულ, დაცულ დაფაზეა მოცემული, აქ მისი მოვლინების უპირატესობა და გადავადება ადვილად ხდება გასაგები.

ეს, კაცობრიობის ყურანზე მორჩილების საკითხში, ნიჭი-სა და პოტენციის მიხედვით განხორციელებაზე თვალყურის დევნებაა. ისე, როგორც ბავშვის მიერ შესრულებული ვალდებულებები პროფილაქტიკისათვისაა და როგორც კი გაიზრდება, მათი შეცვლაა საჭირო.

ბედნიერების საუკუნეში ყველაზე მშვენიერი ფორმით გამოხატული თანდათანობის პრინციპი, ღმერთის წყალობის გამომჟღავნება და დიადი ღმერთის მხრიდან დაწესებული ყველაზე საოცარი სისტემაა. ეს სუნნეთის, ისლამის ქადაგებისთვის ყველა დროისათვის გამოსადეგარი მეთოდია. ადამიანის ნამდვილი თვისებებისთვისაც ყველაზე შესაფერისი ხერხია. თუმცა ისლამში მორწმუნეები მოწესრიგებული შედიან. ამ ფაზის ატანის შემდეგ ჯერი მოქმედებაზე მიდგება. ქმედებების სისრულეში მოყვანით ადამიანი, თავისი შესაძლებლობების მიხედვით, თანდათანობით მორჩილი ხდება. ეს მდგომარეობა მხოლოდ ისლამის ქადაგებისთვის კი არა, ნებისმიერი ადამიანისთვის რჩევა-დარიგებისა და მიმართულების მიცემისთვის შეიძლება იქნეს გამოყენებული. ამ მიზეზით ალლაჰმა ღვთიური ქადაგება ადამისგან დაიწყო და რწმენის კანონების გამტკიცებასთან ერთად, სოციალურ





წეს-წყობილებაში ადამიანი ევოლუციის გზაზე დააყენა. ამ ევოლუციამ ისლამში სრულყოფილებას მიაღწია. ეს თავისებურება იმას აჩვენებს, რომ ამ მეთოდის მიხედვით, ადამიანის ხასიათისა და ძალის გათვალისწინება მნიშვნელოვანი ფაქტორია.

**ზათულ-რიქა**[466] *(4 მუჰარრემი, 5/ივნისი, 626 წ.)*

როცა გათაფანის ტომელებთან მუჰარიბისა და სალების შთამომავლები გაერთიანდნენ და მუსლიმთა წინაალმდეგ ომისათვის ემზადებოდნენ, ალლაჰის შუამავალმა 400 კაციანი არმია შეკრიბა და მათზე გაილაშქრა.

კერპთაყვანისმცემლებმა მორწმუნეები რომ დაინახეს, შიშისაგან უკან დაიხიეს. შუადღის ნამაზის დრო რომ მოვიდა და მორწმუნეებმა ილოცეს, მტერი ამას შორიდან უცქერდა. ინანეს, რომ თავს ნამაზის დროს არ დაესხნენ. იმათგან ერთმა თქვა:

„არ მოიწყინოთ! მათ ერთი ნამაზი აქვთ, რომ ის მამაზე და შვილზე მეტად უყვართ, ის ნაშუადღევის (იქინდი) ნამაზიაო!“ ლოდინი დაიწყეს.

დიადმა ღმერთმა ამ დროს ჯებრაილი გამოგზავნა. მტრის გეგმის ჩასაშლელად ღმერთმა ასეთი ბრძანება გასცა:

وَإِذَا كُنتَ فِيهِمْ فَأَقَمْتَ لَهُمُ الصَّلاَةَ فَلْتَقُمْ طَآئِفَةٌ مِّنْهُم مَّعَكَ
وَلْيَأْخُذُواْ أَسْلِحَتَهُمْ فَإِذَا سَجَدُواْ فَلْيَكُونُواْ مِن وَرَآئِكُمْ وَلْتَأْتِ طَآئِفَةٌ

466. თქმულებებში ისიცაა ნათქვამი, რომ ეს ბრძოლა ჰენდექისა და ჰაიბარის შემდეგ მოხდა.





أُخْرَى لَمْ يُصَلُّواْ فَلْيُصَلُّواْ مَعَكَ وَلْيَأْخُذُواْ حِذْرَهُمْ وَأَسْلِحَتَهُمْ وَدَّ الَّذِينَ كَفَرُواْ لَوْ تَغْفُلُونَ عَنْ أَسْلِحَتِكُمْ وَأَمْتِعَتِكُمْ فَيَمِيلُونَ عَلَيْكُم مَّيْلَةً وَاحِدَةً

**„და როცა შენ (ო, მუჰამმედ!) მორწმუნეთა შორის ხარ და წარმართავ მათ ლოცვით, შენთან ერთად ილოცოს ერთმა ჯგუფმა იარაღით ხელში. როცა პირველი ჯგუფი ლოცვას დაასრულებს, შენ უკან დადგნენ და მოვიდეს მეორე ჯგუფი, რომელსაც ჯერ არ ულოცია და შენთან ერთად განაგრძოს ლოცვა. მაგრამ ფრთხილად იყვნენ და იარაღი ჰქონდეთ თან. ვინც ურწმუნოა, ნატრობს უგულისყუროდ დატოვოთ იარაღი და აღჭურვილობა, რომ მოულოდნელად დაგესხან თავს. ცოდვად არ გეთვლებათ, თუ იარაღს განზე გადადებთ წვიმით შეწუხებულნი ან ავად მყოფნი. და იყავით ფხიზლად! უეჭველად, ალლაჰმა გაუმზადა ურწმუნოებს სასჯელი დამამცირებელი!“** [467]

ამგვარად, შესრულებულ ნამაზს „შიშის ლოცვა“ ეწოდება.[468] ეს ნამაზი როგორ უნდა შეესრულებინათ ჯებრაილმა ასწავლა. იმ დღის ნაშუადღევის ნამაზი ამგვა-

467. სურა ნისა, აიათი 102.
468. შიშის ლოცვა: მტრის თავდასხმის დროს, ან სხვა სერიოზული საფ - თხისას ხალხი ორ ჯგუფად იყოფა და იმამის უკან ფარძს რიგრიგობით ლოცულობს. ორ მუხლიანი ნამაზის პირველ მუხლს, ოთხ მუხლიანი ნამაზისას კი პირველ ორ მუხლს იმამთან ერთად ლოცულობს პირველი ჯგუფი, შემდეგ მეორე ჯგუფი ენაცვლება, მეორე ჯგუფიც ასევე იქცევა. იმამი სალამს მარტო აძლევს. შემდეგ პირველი ჯგუფი „ლაჰიქ“კანონთა ყურანის კითხვის გარეშე, მეორე ჯგუფი კი „მესბუქ“ მდგომარეობაში ყურანის კითხვით რიგ-რიგობით ნამაზს ასრულებდნენ. ამგვარად თან ჯგუფად ნამაზს ასრულებდნენ და თან თავის მოვალეობას.

რად ილოცეს და მტერი, რომელიც ხელსაყრელ მომენტს ელოდებოდა, ტყუილად მოცდა. ეს ლაშქრობა ამგვარად 15 დღეს გაგრძელდა და იმით დასრულდა, რომ მტერი შეშინდა და უკან გაბრუნდა.

აბუ მუსა გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალთან ერთად ომში წავედი, 6 კაცი რიგ-რიგობით ერთ აქლემზე ვსხდებოდით, სიარულისგან ფეხები დამისკდა და ფრჩხილები დამცვივდა. ფეხებზე ბიაზის ნაჭრებს ვიხვევდით. ამის გამო ამ ლაშქრობას „ზათულ რიქა“ ეწოდა.

ამ შემთხვევის გადმომცემი აბუ ბურდე ამბობდა:

„აბუ მუსა ელ-ეშარმა ეს მოყვა, მაგრამ შემდეგ ინანა და თქვა: „ეს რომ ვთქვი, კარგად არ მოვიქეციო“. სავარაუდოდ, მან იმიტომ მოიწყინა, რომ ალლაჰის გზაზე ჩადენილი ეს ვაჟკაცობა გაამჟღავნა.[469]

შუამავლის თანამედროვეები სიღარიბისა და გაჭირვების გამო მოვალეობის შესრულებასა და ჯიჰადზე უარს არ ამბობდნენ. ამასთან ერთად, ისინი ჩადენილ კეთილ საქმეებს საიდუმლოდ ინახავდნენ, ალლაჰის მორჩილების გამო განცდილ ტანჯვა-წვალებას ხმამაღლა არ აცხადებდნენ. ამგვარ რამეებს მხოლოდ საჭიროების ან რაიმე მიზეზის გამო ჰყვებოდნენ, მაგალითად, საოცრებისთვის, მისაბაძი მოქმედებისთვის ან ავადმყოფის დასამშვიდებლად.

ამ ლაშქრობის დროს წმინდა შუამავალმა აბდესისთვის წყალი მოითხოვა, მაგრამ წყალი ვერავინ ვერსად იპოვა. ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ხელები ჭურჭელში ჩააწყო, რომლის ფსკერზე სულ ცოტა წყალი იყო. მისი თითები საოცარ ონკანებად იქცა და მათგან გამომდი-

469. ბუჰარი, მეღაზი, 31.

ნარე წყლით მთელმა არმიამ დაიკმაყოფილა წყურვილი. როცა ალლაჰის შუამავალმა ხელები ჭურჭლიდან ამოიღო, ის ჯერ კიდევ წყლით იყო სავსე.[470]

„ზათურ-რიქას“ ომიდან რომ ბრუნდებოდნენ, შუადღისას ერთ მინდორში მივიდნენ. ალლაჰის შუამავალი დასასვენებლად შეჩერდა, მოჯაჰედებიც გარს შემოეხვივნენ. წმინდა შუამავალი ფართო ფოთლებიან ხის ძირში ჩამოჯდა, ხმალი ხეზე ჩამოჰკიდა და ჩათვლიმა. თანამიმდევრებმაც, ის-ის იყო დაიძინეს, რომ ალლაჰის შუამავლის ხმა მოესმათ, მაშინვე ყველამ მასთან მიირბინა, ნახეს, რომ იქ ერთი ბედუინი იდგა. ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევრებს უთხრა:

„როცა მეძინა, ამ ბედუინმა ჩემი ხმალი აიღო. რომ გავიღვიძე, ხმალი ქარქაშიდან ამოღებული ხელში ეჭირა და მეუბნებოდა:

„შენ ახლა ჩემი ხელიდან ვინ გიხსნისო?“

მეც ვუპასუხე:

„ალლაჰი-მეთქი!“ [471]

წმინდა შუამავალმა ბედუინი, რომელმაც მასზე თავდას-ხმა განიზრახა, კი არ დასაჯა, არამედ მას ისლამი უქადაგა. ამ დიდებული საქციელით შერცხვენილი ბედუინი, როცა თავის ტომთან დაბრუნდა, თავი ვერ შეიკავა რომ არ ეთქვა:

„მე ადამიანებს შორის ყველაზე კეთილის გვერდით მივდივარო!“[472]

წმინდა შუამავალმა, როცა მედინაში ბრუნდებოდა, ერთ დასახლებულ უბანში იკითხა:

470. ბუჰარი, ვულუ, 32, მენაქიბი, 25, მუსლიმი, ფედაილი, 5.
471. ბუჰარი, ჯიჰადი, 84, 87; მუსლიმი, ფედაილი, 13.
472. ჰაქიმი, III, 31/4322.





„ამ ღამეს ჩვენ ვინ გვიყარაულებსო?“ მუჰაჯირებისაგან ამმარ იბნ იარისმა და ანსარებისგან აბბად იბნ ბიშრმა მაშინვე უპასუხეს:

„ჩვენ გიყარაულებთ, ალლაჰის შუამავალოო!“

აბბადმა ამმარს ჰკითხა:

„შენ ღამის რომელ ნაწილში გსურს ყარაულობა, დასაწ-ყისში თუ ბოლოს?“ ამმარმა ღამის მეორე ნახევარში ისურვა ყარაულობა და მაშინვე დაწვა დასაძინებლად. აბბადმაც ნამაზის ლოცვა დაიწყო. ამ მომენტში ერთი კერპთაყვანისმცემელი მიეპარა. როგორც კი ფეხზე მდგომი ჩრდილი დაინახა, მიხვდა, რომ მეთვალყურე იყო და მაშინვე ისარი ესროლა. აბბადმა ისარი ამოიძრო და ნამაზი გააგრძელა. მომხდურმა ისარი მეორედ, მესამედ ესროლა და მიზანს უწია. აბბასი მაინც ფეხზე იდგა, ისრებს იძრობდა და ნამაზს აგრძელებდა. ბოლოს რუქუსა და სეჯდემდე მიაღწია. სალამი მისცა, ამხანაგი გააღვიძა და უამბო, რაც მოხდა.

ამმარი მაშინვე წამოხტა. თუმცა კერპთაყვანისმცემელი მიხვდა, რომ ის შენიშნეს და გაიქცა. ამმარმა, როგორც კი დაინახა რომ აბბადი სისხლში ცურავდა, უსაყვედურა:

„სუბჰანალლაჰ! პირველი ისარი რომ გესროლეს, გაგეღ-ვიძებინეო!“ აბბადმა საოცარი პასუხი გასცა, რომელიც ნამაზისადმი დიდ სიყვარულს გამოხატავს:

„ერთ სურას ვკითხულობდი, მის დაუსრულებლად ნამაზის მოშლა არ მინდოდა, მაგრამ ისრები ერთმანეთის მიყოლებით რომ წამოვიდა, კითხვა გავწყვიტე და რუქუზე წავედი. ალლაჰს ვფიცავ, რომ არა წუხილი იმისა, რომ ალლაჰის შუამავლის დაცვის ბრძანებას, მოვა-

ლეობას ვერ შევასრულებდი, სურის მიტოვებას და ნამაზის გაწყვეტას სიკვდილს ვამჯობინებდი.“ [473]

მგზავრობის დროს, იმის გამო, რომ აქლემი სუსტი იყო, ჯაბირი ამხანაგებს უკან რჩებოდა. ალლაჰის შუამავალი მასთან მივიდა და ჰკითხა:

„ჯაბირ! რა გჭირს, რომ უკან რჩებიო?“ ჯაბირმა მდგომარეობა რომ აუხსნა, წმინდა შუამავალმა ჯოხი აიღო და აქლემს რამდენჯერმე მსუბუქად შეახო. აქლემი იმ მდგომარეობაში მოვიდა, რომ ალლაჰის შუამავლის აქლემს ეჯიბრებოდა.

ალლაჰის შუამავალი გზაში წმინდა ჯაბირს ესაუბრებოდა. როცა გაიგო, რომ ჯაბირი ახალდაქორწინებული იყო და ამის გამო ვალებში იყო ჩავარდნილი, ჰკითხა, ქონება რა გაქვსო. მანაც უთხრა, რომ მხოლოდ ერთი აქლემი ჰყავდა. იმისათვის რომ ის ვალებისგან ეხსნა, ალლაჰის შუამავალმა შესთავაზა, აქლემი მიეყიდა. წმინდა ჯაბირმა აქლემი იმ პირობით მიჰყიდა, რომ მედინამდე მასზე იჯდებოდა. მედინაში როგორც კი მიაღწიეს, აქლემის გადასაცემად ალლაჰის შუამავალთან მივიდა, თუმცა შუამავლის საოცარმა ქცევამ ის ძლიერ გაახარა, სხვა ადამიანები კი გააოცა. ალლაჰის შუამავალმა მას აქლემის საფასურიც გადაუხადა და აქლემიც უკან დაუბრუნა.[474]

ჯაბირი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა აქლემების საფასური რომ გადამიხადა და აქლემიც მაჩუქა, ერთ ნაცნობ ებრაელს შევხვდი და ეს ამბავი მოვუყევი. ებრაელმა გაოცებით

473. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 78/198; აჰმედი, III, 344, იბნ ჰიშამი, III, 219, ვაქიდი, I, 397.

474. ბუჰარი, ჯიჰადი, 49, მუსლიმი, მუსაქათი, 109.





თქვა: „იმის თქმა გინდა, რომ აქლემის ფულიც მოგცა და აქლემიც გაჩუქა?!“ — რამდენჯერმე გაიმეორა ეს კითხვა — მეც დიახ ვუპასუხე.[475]

ალლაჰის შუამავლის ამ გასაოცარმა თავაზიანობამ, გულუხვობამ და ხელგაშლილობამ მუსლიმები იმდენად მოხიბლა, რომ იმ ღამეს, როცა ეს შემთხვევა მოხდა, **„აქლემის ღამე“** უწოდეს.

**ბედრი სუღრა** *(ზილქადე 4/აპრილი, 626 წ.)*

მუსლიმებსა და მექელ კერპთაყვანისმცემლებს შორის უჰუდში დადებული ხელშეკრულების ერთი წლის თავზე ომი კვლავ განახლდა. აბუ სუფიანი ლაშქარს სათავეში კვლავ ჩაუდგა და მერრუზ-ზაჰრანის უბნამდე მივიდა, თუმცა შიშის გამო იძულებული გახდა, უკან დაბრუნებულიყო. თანაც თავმოყვარეობის შელახვაც არ უნდოდა და მედინაში ერთი კაცი გაგზავნა იმის სათქმელად, რომ მას თან დიდი არმია ახლდა, ამით უნდოდა, მორწმუნეები დაეშინებინა და ბრძოლაზე ხელი აეღებინებინა.

როცა მედინაში ამბავმა მიაღწია, ალლაჰის შუამავალს ომისთვის მზადება დიდი ხნის დამთავრებული ჰქონდა, გზის გასაკონტროლებლად ბრძანებაც კი გაეცა. ამბის მიმტანი, აბუ სუფიანის შიშით, უკან დაბრუნებას ვერ ბედავდა, მუსლიმების დასაბრკოლებლად, მათ ასაღელვებლად და შესაშინებლად ყველა ღონეს ხმარობდა, მუსლიმები მექელებთან ქალაქგარეთ თუ იბრძოლებდნენ, შედეგი ძალიან ცუდი იქნებაო, — ამბობდა. მისი და რამოდენიმე ფარისეველის მცდელობით ზოგიერთ მუს-

475. აჰმედი, III, 303.





ლიმს გულში შიში ჩაუვარდა და ლაშქრობაში მონაწილეობაზე უარი თქვა. ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი ძალა ეკუთვნის, ჩემს გვერდით რომ არავინ იყოს, მე ბედირში მარტო წავალ!"* ამის შემდეგ დიადი ალლაჰი მუსლიმებს დაეხმარა და გულში სიმტკიცე ჩაუნერგა.[476]

მუსლიმთა ლაშქარმა ბედირს მიაღწია, მაგრამ იქ მტრის არანაირი კვალი არ ჩანდა, არანაირი დაბრკოლება არ შეხვედრიათ. მორწმუნეებს ვაჭრობის გარდა სხვა სქმე აღარ დარჩენოდათ. ალლაჰის შუამავალი აბუ სუფიანისა და მისი ლაშქრის გამოჩენას ბედირში რვა დღე ელოდებოდა. მტერი რომ აღარ გამოჩნდა, სარფიანი ვაჭრობით გახარებულნი მედინაში დაბრუნდნენ.[477]

მორწმუნეების ეს გამბედაობა და სიმამაცე ყურანში ასეა გადმოცემული:

الَّذِينَ قَالَ لَهُمُ النَّاسُ إِنَّ النَّاسَ قَدْ جَمَعُواْ لَكُمْ فَاخْشَوْهُمْ فَزَادَهُمْ إِيمَاناً وَقَالُواْ حَسْبُنَا اللّهُ وَنِعْمَ الْوَكِيلُ . فَانقَلَبُواْ بِنِعْمَةٍ مِّنَ اللّهِ وَفَضْلٍ لَّمْ يَمْسَسْهُمْ سُوءٌ وَاتَّبَعُواْ رِضْوَانَ اللّهِ وَاللّهُ ذُو فَضْلٍ عَظِيمٍ

**„რომელთაც აუწყეს მორწმუნეებს: „უეჭველად, შეიკრიბა თქვენ წინააღმდეგ ხალხი, გეშინოდეთ მათი". მაგრამ მათ რწმენა ემატებოდათ და ამბობდნენ: „ალლაჰი კმარა ჩვენთვის, და რა დიდებული მფარველია იგი"; და დაბრუნდნენ ალლაჰის წყალობითა და მადლით, არ გაჰკარებიათ მათ სიავე, რადგან მიჰყვნენ ალლა-**

476. იბნ სადი, II,59; ვაქიდი, I, 386-387.
477. იბნ ჰიშამი, III; 221, იბნ სადი, II, 59; ვაქიდი, I, 384-389.





**ჰის კმაყოფილებას. და ალლაჰი უსაზღვრო სიუხვის მფლობელია!“**[478]

როგორც აბდულლაჰ იბნ აბბასი გადმოგვცემს:

**„ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია, ის რა კარგი მმართველია“.** ეს სიტყვა იბრაჰიმმა მაშინ წარმოთქვა, როცა ცეცხლში ვარდებოდა. წმინდა შუამავალსაც ეს სიტყვა უთქვამს: „კერპთაყვანისმცემლები თქვენს წინააღმდეგ შეიკრიბნენ, თქვენი თავისთვის გამოსავალი იპოვეთო!“ ამაზედ მუსლიმების რწმენა გაიზარდა და ყველამ ერთად თქვა: „ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია, ის რა კარგი მმართველიაო!“ ამით მათ ალლაჰის წინაშე დიდი მორჩილების მაგალითი წარმოგვიდგინეს.[479]



478. სურა ალი იმრანი, აიათები 173-174.
479. იხ. ბუჰარი, თეფსირი, 3/1.3.





# ჰიჯრის მეხუთე წელი

## სელმან ფარისის გამუსლიმება და თავისუფლება

ერთი მედინელი ებარაელის მონა სელმანი ფარისი თავის თავგადასავალს, რომელიც ისლამის მადლით აღზრდის უამრავი საოცრებითაა აღსავსე, იბნ აბბასს მოუთხრობდა:

„მე ისპაჰანის მხარეში, სოფელ ჯეიშში ვცხოვრობდი: მამაჩემი სოფლის ცნობილ ადამიანთა შორის ერთ-ერთი იყო. ამქვეყნად მისი ყველაზე საყვარელი არსება მე ვიყავი. ამ გადამეტებული სიყვარულის გამო, გვერდიდან არ მიცილებდა, ქალიშვილივით მუდამ სახლში ვყავდი და გარეთ არ მიშვებდა. ცეცხლთაყვანისმცემლობამ, რომელიც მამაჩემის რწმენა იყო, იმდენად მომაჯადოა, რომ მათ ტაძარზე მოვლა და ცეცხლის ანთების საქმეც კი ვიკისრე. ტაძარში ანთებულ ცეცხლს ჩაქრობის „უფლებას" ერთი წუთითაც კი არ ვაძლევდი. მამას დიდი მამული ჰქონდა. ის ერთ დღეს მშენებლობის საქმეებით იყო დაკავებული. მითხრა:

„შვილო! მე მთელი დღე მშენებლობის საქმით ვიქნები დაკავებული. მამულში არ წავალ, იქ შენ წადიო." თან ზოგი საქმე დამავალა. შემდეგ დაამატა:





„ფრთხილად, იქ არ აიბნე და არ მანერვიულო! თუკი დაიგვიანებ, შენზე ვინერვიულებ და ყველა საქმე ამაოდ დარჩება!“

მამულისკენ გზას გავუდექი. ერთი ქრისტიანული ეკლესია შემხვდა, ხმები მომესმა, შიგ ლოცულობდნენ. იმის გამო, რომ მამას სულ სახლში ვყავდი გამოკეტილი, ადამიანები როგორ ცხოვრობდნენ არ ვიცოდი. დამაინტერესა რას აკეთებდნენ და ახლოს მივედი. იმათ ლოცვას შევხედე და ჩავილაპარაკე: „ღმერთმანი, ეს ჩვენს რწმენაზე უფრო საოცარია“. სანამ მზე არ ჩავიდა, იქაურობას არ მოვცილებივარ. მამულში სულაც არ შემივლია. მლოცველებს ვკითხე:

„ამ რწმენის ძირი სად არის?“

„შამშიაო“ — მითხრეს. მამასთან გვიან დავბრუნდი. მას საქმე გადაედო და საღამომდე ჩემი თავი ეძებნა. რომ მივედი, მითხრა:

„შვილო, სად იყავი? მე შენ ხომ გითხარ, რა უნდა გეკეთებინა?“

„ეკლესიაში მლოცველებს შევხვდი. მათი ღვთისმსახურება დავინახე, მომეწონა, მზის ჩასვლამდე მათ არ მოვცილებივარ,“ — თავი ვიმართლე თითქოს.

„შვილო, იმ რწმენაში სიკეთე არ არის. შენი და შენი წინაპრების რწმენა იმაზე უკეთესიაო“, — მითხრა.

მამას შეეშინდა არ გავქცეულიყავი და ფეხზე ბორკილი დამადო, სახლში ჩამკეტა. ეკლესიაში ქრისტიანებს კაცი გავუგზავნე და შევუთვალე:

თქვენთან შამიდან სავაჭრო ქარავანი რომ მოვა, ამბავი გამაგებინეთ. მართლაც, როგორც კი შამიდან ქრისტიანი ვაჭრები მოვიდნენ, ამბავი შემომითვალეს.

ფეხიდან რკინის ბორკილი გამოვიძრე და მათთან ერთად შამის გზას გავუდექი.

„მორწმუნე ადამიანებს შორის, ყველაზე მცოდნე ვინ არის? ვიკითხე.

ეკლესიაში მყოფი ეპისკოპოსიო, — მიპასუხეს. მეც მასთან გავქანდი და ვთხოვე:

„ამ რწმენის მიღება, შენს გვერდით ყოფნა, ეკლესიაში სამსახური, შენგან ქრისტიანობის შესწავლა და შენთან ერთად ღვთისმსახურება მინდა."

„ეკლესიაში შედიო!" — მიბრძანა.

მასთან ერთად მეც შიგ შევედი. შამის ეპისკოპოსი ცუდი კაცი აღმოჩნდა. ქრისტიანებს მოწყალების გაცემას უბრძანებდა, ხოლო შეგროვილ შეწირულობას კი თავისთვის იტოვებდა, ღარიბებს არაფერს აძლევდა. ამგვარი სიძუნწით შვიდი ჭურჭლით სავსე ოქრო და ვერცხლი მოეგროვებინა. მისი გაკეთებული რომ ვნახე, ის უაღრესად შემძულდა და მასთან აღარ ვურთიერთობდი. ეს კაცი რომ მოკვდა და ქრისტიანები მის დასამარხავად შეგროვდნენ, მათ ვუთხარი:

„ეს ცუდი კაცი იყო, თქვენ მოწყალების გაცემას გიბრძანებდა, გაქეზებდა, თქვენს მიერ მოტანილს კი თავისთვის ინახავდა, ღარიბებს არაფერს აძლევდა."

შენ ეს საიდან იციო, მკითხეს.

„შემიძლია, მისი ხაზინა გაჩვენოთ," ვუთხარი და იმ ადგილისაკენ გავუძეხი, სადაც ეპისკოპოსი ოქრო-ვერცხლს ინახავდა.

მე რომ ვაჩვენე, იმ ადგილიდან შვიდი ოქროთი და ვერცხლით სავსე ჭურჭელი გამოიღეს. ეს რომ ნახეს, იყვირეს:





„ღმერთმანი, ჩვენ მას მიწაში არ დავმარხავთ!“ მკვდარი ჩამოკიდეს და ქვებს ესროდნენ! მის ადგილას ეკლესიაში სხვა ადამიანი მოიყვანეს. იმ ხალხს შორის, ვინც დღეში ხუთ ნამაზს არ ლოცულობს, მასზე უფრო ქველმოქმედი, ამქვეყნის არაფრად ჩამთვლელი, საიქიოთი დაინტერესებული, დღედაღამ ღვთისმსახურებაში გამტარებელი არავინ მინახავს. როცა ეს კაცი სიკვდილის სარეცელს მიეჯაჭვა, ვუთხარ:

„ჭირში და ლხინში შენს გვერდით ვიყავი, მანამდე ისე არავინ მყვარებია, როგორც შენ მიყვარხარ! ხედავ, რომ შენ ღმერთის ბრძანება მოგივიდა. რას მირჩევ, მე ვისთან წავიდე და რა გავაკეთო?“

„შვილო, დღეს არავინ მგონია, ჩემს გზას რომ მიყვებო-დეს! ღვთისმოსავი ადამიანები გარდაიცვალნენ და წავიდნენ. ვინც ცოცხლები არიან, რწმენის კანონები შეცვალეს, უმრავლესობა კი უარყვეს, მხოლოდ მუსულშია ერთი კაცი. ის იმ გზაზე დგას, რომელზეც მე. შენ მასთან წადიო!“ — მასწავლა.

ეს პატივცემელი ადამიანი რომ გარდაიცვალა, როგორც მან მირჩია, ჯერ ნუსაიბეში, შემდეგ ამმურიეში მის მეგობართან წავედი.

ამურიეში ცოტა წავივაჭრე, რქოსანი საქონელი და ძროხები ვიყიდე. ბოლოს ამურიელ რწმენის კაცს ალლაჰის ბრძანება რომ მოუვიდა, მითხრა:

„შვილო! დღეს დედამიწაზე, ადამიანებს შორის, არავინ მეგულება ისეთი, ვისთანაც წასვლა შეიძლება გირჩიო. მაგრამ, ბოლო დროის, შუამავლის მოსვლა მოახლოვდა, მისი ჩრდილი ჩვენ თავს ზემოთაა! ის შუამავალი იბრაჰიმის რწმენაზე იგზავნება. ის არაბეთის მიწაზე მოევლინება.





ჰიჯრით გადავა ქალაქში, რომელიც ორ ქვიშიან ადგილს შორის მდებარეობს და ხურმის ბაღებია გაშენებული.

ის საჩუქარს მიიღებს, მას ბეჭებს შუა შუამავლობის ბეჭედი აქვს. შენ თუ იმ მხარეში წასასვლელად ძალა გეყოფა, წადი, ახლავე გზას გაუდექიო!“

ისიც მოკვდა. ისე, როგორც ალლაჰს სურდა, ცოტა ხანს იქ ვიცხოვრე. შემდეგ ქელბის ტომის ვაჭრებს შევხვდი. მათ გავურიგდი:

„არაბეთის მხარეებში თუ წამიყვანთ, სანაცვლოდ ამ საქონელს და ძროხებს მოგცემთ.“

დამთანხმდნენ. ჩემი ქონება მათ მივეცი და გზას გავუდექით. ვადილ ქურას რომ მივაღწიეთ, უსამართლოდ მომექცნენ და მონად გამყიდეს! ებრაელებთან ცოტა ხანს დავრჩი. ვადილ ქურაში, როგორც კი ხურმის ხეები დავინახე, ვიფიქრე: ნეტავ, აქურობა ის ადგილია, რომელზეც მე ამმურიელმა მესაუბრა და სადაც ბოლო შუამავალი ჰიჯრით უნდა გადმოვიდეს? მაგრამ გული მაინც სრულიად სხვას მიგრძნობდა.

ვადილ ქურაში ერთ დღეს ჩემი პატრონის ბიძაშვილი მოვიდა, რომელიც ქურაიზას შთამომავალთაგანიც იყო. მიყიდა და მედინაში წამიყვანა. ღმერთმანი, როგორც კი მედინა დავინახე, მივხვდი, რომ ამმურიელის აღწერილი ადგილი, სადაც ბოლო შუამავალი ჰიჯრით უნდა გადმოსულიყო, ეს იყო. მედინაში რომ ვცხოვრობდი, წმინდა შუამავალი შუამავლად მოვლენილიყო. ის ცოტა ხანი მექაში დარჩა. იმის გამო, რომ მონა ვიყავ, მის შესახებ არაფერი გამიგონია.

ერთ დღეს ხურმის ხეზე ვმუშაობდი, პატრონი ხის ქვეშ იჯდა. ამ დროს მისი ბიძაშვილი მოვიდა და უთხრა:





„ალლაჰმა ქაილეს შთამომავლებს (ევას და ჯაზრეჯს) უბედურება დაატეხოს! ღმერთმანი, ისინი სოფელ ქუბაში მექადან მოსული ერთი კაცის გამო, რომელზეც ამბობენ შუამავალიაო, იკრიბებიან“.

როგორც კი ეს გავიგონე, ისეთმა ცახცახმა ამიტანა, სადაც იყო ჩემს ბატონს ზემოდან დავეცემოდი.

რა თქვით? რა თქვით-მეთქი?“ — მაშინვე ხიდან ჩამოვედი და აღელვებული ვკითხე პატრონს. ბატონი გაბრაზდა, საშინელი სილა გამაწნა და მითხრა:

„შენ რა უნდა გითხრა! შენ საქმეს მიხედეო!“

„არაფერია! მხოლოდ იმის გაგება მინდოდა, მან რა თქვა,“ — ვუთხარი. ჩემს გვერდით დარჩენილი ცოტაოდენი საჭმელი შევაგროვე და როგორც კი დაღამდა, ქუბაში ალლაჰის შუამავალთან გავიპარე.

შუამავალს მივესალმე და ვუთხარი:

„შენზე ამბობენ, რომ ღვთისმოსავი კაცი ხარ. შენს გვერდით გაჭირვებული და უპატრონო თანამიმდევრები არიან შეკრებილი! მე ზოგი რამ მაქვს, რაც მოწყალებითაა მიღებული. როგორც კი თქვენი მდგომარეობა გავიგე, ჩავთვალე, რომ ეს თქვენთვის უფრო შესაფერისია.“

რაც გამაჩნდა, მას შევთავაზე, ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევრებს უთხრა:

*„აიღეთ, მიირთვითო!“* თვითონ არ შეჭამა. ჩემთვის ვთქვი: „ეს პირველი-მეთქი!“ შემდეგ მას მოვშორდი და ჩემს ადგილზე დავბრუნდი. კვლავ რაღაცაები მოვაგროვე. ამ დროს წმინდა შუამავალი მედინაში იმყოფებოდა. მასთან მივედი და გავესაუბრე:

„დავინახე, რომ შენ მოწყალებას არ ჭამ. ეს შენთვის შეგროვებული საჩუქარია-მეთქი!“ ალლაჰის შუამავალ-

მა, რაც მივუტანე, აიღო და შეჭამა, თავის თანამიმდევრებსაც შესთავაზა. ჩემთვის ჩავილაპარაკე: „ეს მეორე-მეთქი!“.

ბაქიულ გარქალში წმინდა შუამავალთან მივედი. ის იქ იმიტომ წასულიყო, რომ მისი ერთ-ერთი თანამიმდევარი გარდაცვლილიყო. იგი თანამიმდევრებს შორის იჯდა, ორი იჰრამი ეცვა, რომელიც ორივე მხარეს უფარავდა. სალამი მივეცი, შემდეგ ვიფიქრე, ამმურიელი კაცის მიერ აღწერილი შუამავლობის ბეჭედი შეიძლება ვნახო და ზურგიდან მოვუარე. ალლაჰის შუამავალი ჩემს მიზანს მიხვდა და მოსასხამი მოიხადა. შუამავლობის ბეჭედი დავინახე თუ არა, მაშინვე ვიცანი! მოვეხვიე, ვაკოცე და ავტირდი. წმინდა შუამავალმა წინ დამისვა.

სელმანი იბნ აბბასს მოუთხრობდა:

„იბნ აბბას! ჩემი ამბავი ალლაჰის შუამავალსაც მოვუყევი ისე, როგორც შენ გიყვები. ეს ამბავი მისმა თანამიმდევრებმაც მოისმინეს, რაც ალლაჰის შუამავალს ძალიან მოეწონა. მონობამ სელმანს შესაძლებლობა არ მისცა, რომ ბედირისა და უჰუდის ომებში შუამავალთან ერთად მიეღო მონაწილეობა.“[480]

სელმანი შეხვდა ალლაჰის შუამავალს, რომელსაც მთელი სიცოცხლის მანძილზე ეძებდა. ახლა მისი დიდი სურვილი იყო, განუყრელად შუამავლის გვერდით ყოფილიყო და მისი ბრძანებები შეესრულებინა. ალლაჰის შუამავალმა სელმანის ეს დაუოკებული სურვილი დაინახა და ერთ დღეს მას ჰკითხა:

„სელმან! არ შეიძლება, რომ ბატონს მოელაპარაკო შენი მონობიდან გასანთავისუფლებლად?“ სელმანი ბატონს მართლაც მოელაპარაკა, რომ თავისუფლების სა-

480. აჰმედი, V, 441-444, იბნ ჰიშამი, I, 233-242; იბნ სადი, IV, 75-80.





ნაცვლოდ ორმოებს ამოთხრიდა და სამას ძირ ხურმის ხეს დარგავდა, თანაც 40 უქიე[481] ოქროს მისცემდა. შუამავალმაც მიმართა თანამიმდევრებს, რომ თქვენს ძმას დაეხმარეთო! სელმანს ვინ ათი, ვინ თხუთმეტი, ოცი, ვისაც რამდენი შეეძლო, იმდენი ნერგი მიუტანა. ასე მოაგროვა ხურმის სამასი ნერგი.

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

ნერგებისათვის ორმოებს რომ ამოთხრი, გაგვაგებინე და მათ ჩემი ხელით დავრგავო.

სელმან ფარისი ამ ამბის გაგრძელებას ასე გადმოგვცემს:

„ხურმის ნერგებისათვის ორმოების თხრა დავიწყე. ამხანაგებიც დამეხმარნენ. როგორც კი დავამთავრე, შუამავალს ვაცნობე. სადაც ნერგები უნდა დარგულიყო, ალლაჰის შუამავალი ჩემთან ერთად მივიდა. ჩვენ ნერგებს მას ვაწვდიდით, ისიც რგავდა. ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი ძალა ეკუთვნის, რომ ალლაჰის შუამავლის მიერ დარგულ ნერგთაგან ერთიც არ იყო ისეთი, რომელიც თავს ვერ იჭერდა. ასე გადავიხადე ხეების ვალი. ნერგებმა ნაყოფის მოცემა დაიწყო.

ალლაჰის შუამავალმა ერთი ომიდან ქათმის კვერცხისოდენა ოქროს ნატეხი მოიტანა და იკითხა:

*„სელმანმა რა ქნაო?“*

როცა წმინდა შუამავალთან მივედი მითხრა:

*„სელმან, ეს ოქრო აიღე და ვალი გადაიხადეო!“*

*„შუამავალო! იმოდენა ვალს ეს პატარა ოქროს ნატეხი როგორ ეყოფა!“* — გავიკვირვე.

481. უქიე წონის ერთეული, დაახლოებით 128 გრამი.

ალლაჰის შუამავალმა ოქროს ნატეხი ხელში აიღო, ენა მოუსვა და თქვა:

*„ეს აიღე, დიადი ალლაჰი შენს ვალს ამით გადაიხდისო!“*

მევალეს ის წონით მივეცი, ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც სელმანის ძალა ეკუთვნის, რომ ოქროს ნატეხმა ორმოცი უქქიე აიწონა. ის იმდენად ბარაქიანი იყო, რომ მეორე მხარეს უჰუდის მთაც რომ ყოფილიყო, იმაზედაც მძიმე იქნებოდა.

სელმანი, განთავისუფლების შემდეგ, ჰენდეკის (სანგრის) ომში წავიდა და ამის შემდეგ ერთხელაც არ გაუშვია ხელიდან შემთხვევა, რომ ალლაჰის შუამავალთან ერთად ბრძოლაში არ წასულიყო.

სელმანი ფარისი ყოველმხრივ სამაგალითო პიროვნება გახდა და იმდენად მიმზიდველ კაცად იქცა, რომ ანსარები და მუჰაჯირები მას ვეღარ ინაწილებდნენ: „სელმანი ერთ-ერთი ჩვენგანიაო!“- ამბობდნენ.

ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„სელმანი ერთ-ერთი ჩვენგანია, ჩემი სახლობის კაცია“,* ამით მან ის წმინდა თანამიმდევარი ყველაზე ლამაზად დააჯილდოვა.[482]

ის, წმინდა შუამავლის თანამიმდევარი, მთელი ცხოვრების მანძილზე ისლამის მორალს ირეკლავდა და მის მწვერვალზე იმყოფებოდა. ამით ის იქცა მორწმუნეებისთვის სამაგალითო პიროვნებად.

მისი ღვთისმოსავობის შესახებ არსებობს თქმულება:

482. იბნ ჰიშამი, I, II, 241.





ისლამის სახელმწიფო, მოპოვებული გამარჯვებების წყალობით, როგორც კი ფართო გეოგრაფიული საზღ-ვრების მქონე სახელმწიფოდ იქცა, სელმანი, რომელიც ერთ დროს ებრაელის ტყვე იყო, მედინის გუბერნატორად დაინიშნა. ამ დროს მედინაში კაცი მოვიდა, რომელიც შა-მის თემის ტომს განეკუთვნებოდა. მან ზურგით ყურძენი მოიტანა. სელმანს ზურგზე ძალიან პატარა აბგა ეკიდა. შამელი კაცი სელმანს არ იცნობდა და უთხრა:

„მოდი, ეს წამოიღე! სელმანიც მივიდა და ტვირთი ზურგზე აიკიდა. ხალხმა ეს როგორც კი დაინახა, კაცს უთხრეს:

„ეს კაცი, რომელსაც შენი ტვირთი მოაქვს, გუბერნა-ტორია."

შამელმა მაშინვე ბოდიში მოუხადა, უნდოდა ტვირთი უკან გამოერთმია, თუმცა სელმანმა უთხრა:

„ზარალი არ მაქვს, ტვირთს ზურგიდან მანამ არ მო-ვიხ-სნი, სანამ სახლამდე არ მივიტანო." [483]

## შვილად აყვანის გადავარდნა

ზეიდმა, რომელიც მუჰამმედ შუამავალს ხატიჯემ აჩუქა, იმის საშუალებით, რომ შუამავალმა გაააზა-ტა, თავისუფლება მოიპოვა. ზეიდმა მამასთან წასვლას ალლაჰის შუამავალთან დარჩენა არჩია, წმინდა შუამა-ვალმაც ის იშვილა.

ალლაჰის შუამავალმა, იმის გამო რომ ზეიდი ძალიან უყვარდა თავდაპირველად ის გააზატებულ მონა უმმუ ეიმენზე, შემდეგ კი თავის მამიდაშვილზე ზეინაბ ბინთ

483. იბნ სადი, IV, 88.




ჯაჰშზე დააქორწინა. იმის გამო, რომ მათ შორის სრული თანასწორობა არ იყო ზეინაბს ზეიდთან ქორწინება არ სურდა, წმინდა შუამავლის ნებასურვილითა და შემდეგი აიათების გამო ამას დაეთანხმა.

إِنَّ أَكْرَمَكُمْ عِندَ اللّٰهِ أَتْقَاكُمْ

**„...უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია...“** [484]

وَمَا كَانَ لِمُؤْمِنٍ وَلَا مُؤْمِنَةٍ إِذَا قَضَى اللّٰهُ وَرَسُولُهُ أَمْراً أَن يَكُونَ
لَهُمُ الْخِيَرَةُ مِنْ أَمْرِهِمْ وَمَن يَعْصِ اللّٰهَ وَرَسُولَهُ فَقَدْ ضَلَّ ضَلَالاً مُّبِيناً

**„მორწმუნე კაცს და მორწმუნე ქალს გადაწყვეტილების მიღებისას არ აქვთ არჩევანი, თუ ალლაჰმა და მისმა შუამავალმა უკვე მიიღო გადაწყვეტილება. და ის, ვინც ეურჩება ალლაჰსა და მის შუამავალს, ცხად გზააბნევაშია ჩავარდნილი!“** [485]

ზეინაბის გულმა ზეიდი არაფრით არ მიიღო. ქორწინებიდან ცოტა ხნის შემდეგ საქმე გაყრამდე მივიდა. ზეიდი როცა ალლაჰის შუამავალთან მივიდა და მდგომარეობა აუხსნა, პასუხად მიიღო:

„ცოლი გვერდით გყავდეს და ალლაჰის გეშინოდესო!“

484. სურა ჰუჯურათი, აიათი 13.
485. სურა აჰზაბი, აიათი 36.





ალლაჰის შუამავალს ამ დროს უკვე მიღებული ჰქონდა ზეშთაგონება და იცოდა, რომ ზეინაბი ცოლად უნდა შეერთო, მაგრამ იცოდა, რომ ფარისევლები იტყოდნენ: მუჰამმედი თავისი შვილობილის ცოლყოფილზე დაქორწინდაო და ხმაური ატყდებოდა, ამიტომაც დამატებით შთაგონებას ელოდებოდა. იმ დროს თუკი ვინმე ვინმეს შვილად აიყვანდა, მას ისევე ექცეოდა, როგორც ღვიძლ შვილს და მემკვიდრეობიდანაც წილს აძლევდა.

ბოლოს ზეიდი და ზეინაბი ერთმანეთს გასცილდნენ, ამის შემდეგ კიდევ ერთი ზეშთაგონება მოევლინა. ღვთიური ბრძანება ალლაჰის შუამავალს ზეინაბის ცოლად შერთვას ავალებდა. ამ საქმეს პირველად შუამავალს აკეთებინებდა და ისლამამდელი პერიოდის შვილად აყვანის ტრადიციას წერტილს უსვამდა.

وَإِذْ تَقُولُ لِلَّذِي أَنْعَمَ اللَّهُ عَلَيْهِ وَأَنْعَمْتَ عَلَيْهِ
أَمْسِكْ عَلَيْكَ زَوْجَكَ وَاتَّقِ اللَّهَ وَتُخْفِي فِي نَفْسِكَ مَا اللَّهُ
مُبْدِيهِ وَتَخْشَى النَّاسَ وَاللَّهُ أَحَقُّ أَن تَخْشَاهُ فَلَمَّا قَضَى زَيْدٌ
مِّنْهَا وَطَراً زَوَّجْنَاكَهَا لِكَيْ لَا يَكُونَ عَلَى الْمُؤْمِنِينَ حَرَجٌ فِي
أَزْوَاجِ أَدْعِيَائِهِمْ إِذَا قَضَوْا مِنْهُنَّ وَطَراً وَكَانَ أَمْرُ اللَّهِ مَفْعُولاً

**„და აკი, ეუბნებოდი მას, ვისზეც წყალობა მოიღო ალლაჰმა და სიკეთე უყავი შენ: „დაიტოვე შენთან შენი ცოლი და გეშინოდეს ალლაჰისა“. და გულში ინახავდი იმას, რასაც ალლაჰი ცხადყოფდა, ხალხის შიშით, თუმცა ალლაჰი მეტად იმსახურებს, რომ გეშინოდეს. და როცა ზეიდმა ქალთან გაწყვიტა ურთიერთობა, ჩვენ შეგრთეთ**





**ის ცოლად, რომ მორწმუნეებისთვის ცოდვა არ გამხდარიყო მათი შვილობილების ცოლების შერთვა, მათი გაშვების შემდეგ. და ალლაჰის ბრძანება აღსრულდა! “** [486]

ამ ღვთიური ბრძანების საფუძველზე წმინდა შუამავალზე დაქორწინებული წმინდა ზეინაბი ამბობდა:

„მე ღმერთმა დამაქორწინაო“ და ამისთვის ღმერთს დიად მადლობას სწირავდა.[487]

ეს შემთხვევა ფარისევლების საშინელი ჭორაობის მიზეზი გახდა. ჩამორჩენილი და შფოთის ამტეხი ფარისევლები წმინდა შუამავლის მიმართ ამბობდნენ:

„შვილის ნაცოლარი ქალი ითხოვაო!“ და აკრიტიკებდნენ, ამ საქმის წინააღმდეგ გამოდიოდნენ. ამას პასუხი ყურანში ასე გაეცა:

مَّا كَانَ مُحَمَّدٌ أَبَا أَحَدٍ مِّن رِّجَالِكُمْ وَلَكِن
رَّسُولَ اللهِ وَخَاتَمَ النَّبِيِّينَ وَكَانَ اللهُ بِكُلِّ شَيْءٍ عَلِيماً

**„და არ არის მუჰამმედი არც ერთი თქვენგანის მამა, მაგრამ იგი ალლაჰის წარმოგზავნილი და შუამავალთა ბეჭედია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!“** [488]

ამ შემთხვევით ისლამამდელი უმეცრების პერიოდიდან მოყოლებული „შვილად აყვანის“ ტრადიცია გაუქმდა.

ურწმუნოები და ფარისევლები დღესაც ამბობენ:„წმინდა შუამავალი ზეინაბის სილამაზით მოიხიბლა და მასზე ამიტომ დაქორწინდაო.“ ამგვარი

486. სურა აჰზაბი, აიათი 37.
487. თირმიზი, თეფსირი, 33/3213.
488. სურა აჰზაბი, აიათი 40.





პრეტენზიები, მთლიანად უსაფუძვლო, ლიტონი სიტყვებია და მეტი არაფერი. ზეინაბი წმინდა შუამავლის მამიდაშვილი იყო და ის მას ადრეც ნახულობდა. წმინდა შუამავალს ასეთი განზრახვა რომ ჰქონოდა, ზეინაბს ზეიდზე ადრე შეირთავდა ცოლად და წმინდა ზეინაბიც ამაზე სიამოვნებით დაეთანხმებოდა.

უაზრო და ზედაპირული მოსაზრების ადამიანები, რომლებიც მხოლოდ გრძნობის გადასახედიდან აკეთებდნენ დასკვნებს, უძლური იყვნენ, წმინდა შუამავლის ქორწინების ჭეშმარიტებას ჩასწვდომოდნენ. მათ მიერ, ვისი ჭკუა და გულიც ვნებებისადმი ტენდენციურობით იყო აღსავსე, გამოცემული უსამართლო და სულელური კანონები, მხოლოდ და მხოლოდ მათი ბნელი სამყაროს ანარეკლია. წმინდა შუამავალმა თავისი ქორწინების, ახალგაზრდობისა და ახოვნების 24 წელი მხოლოდ წმინდა ხატიჯესთან ერთად გაატარა. მისი შემდეგი ქორწინებები მთლიანად დაკავშირებული იყო ისლამთან, პოლიტიკასთან და საზოგადოებრივ მიზნებთან. მის ცოლთაგან უმრავლესობა მასზე უფროსი და ქვრივი ქალები იყვნენ. იმ ქალებს შორის, ვისზეც დაქორწინდა, გაუთხოვარი და ახალგაზრდა მხოლოდ წმინდა აიშე იყო. ქალებთან დაკავშირებული მუსლიმური კოდექსი სტაბილური და ნათელი რომ ყოფილიყო, წმინდა აიშეს ჰქონდა ეს პასუხისმგებლობა დაკისრებული. აიშე თავისი ჭკუითა და გამჭრიახობის წყალობით, ქალებთან დაკავშირებულ შარიათის კანონებს შესანიშნავად ჩასწვდა და წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, დიდი ხნის მანძილზე, მუსლიმ ქალებს ამ ცნობებს გადასცემდა. ისინი ჭეშმარიტების გზაზე დააყენა და შარიათის კანონების მნიშვნელოვანი ნაწილის საფუძველი შექმნა. შუამავლის თანამიმდევრებს შორის მუსლიმური კანონების მცოდნე

შვიდ ფაქიჰს შორის ის ერთ-ერთი იყო, რომელმაც ქალებს შორის მუსლიმური კანონები გაავრცელა.

როგორც ინტრიგნები ამტკიცებენ, ამ ქორწინებების მიზეზი გრძნობები რომ ყოფილიყო, წმინდა შუამავალი თავისი ახალგაზრდობის და ახოვნების წლებს მასზე თხუთმეტი წლით უფროს, ქვრივ და ბავშვიან ქალთან არ გაატარებდა. ამ ქორწინებების დიდი მიზნებისა და მათ შედეგად წარმოშობილი საოცრებების დანახვა მხოლოდ რწმენის ლოგიკით მოაზროვნე ადამიანს შუეძლია.

## სხეულის დაფარვის (ჩადრის ჩაცმის) ფარძად დაწესება

ისლამამდელ პერიოდში არაბეთში ჩადრის ჩაცმის ტრადიცია დამკვიდრებული არ იყო. ისლამის პირველ წლებშიც ასე გაგრძელდა. თუმცა ალკოჰოლურ სასმელთან და აზარტულ თამაშებთან დაკავშირებული რელიგიური პრინციპის მსგავსად, ეს საკითხიც მოსაწესრიგებელი იყო და ბოლოს ჩადრის აიათიც მოევლინა. ამ აიათით საზოგადოებაში ქალის ადგილი ამაღლდა, ღირსებისა და პატიოსნების დაცვა გამტკიცდა, ქალი სრულყოფილ არსებად ჩამოყალიბდა.

ჩადრთან დაკავშირებული კანონი, მხოლოდ ქალს არ ეხება. ამ თემაზე ბრძანება ქალს, მამაკაცს, ყველა მორწმუნეს მოიცავს.

قُل لِّلْمُؤْمِنِينَ يَغُضُّوا مِنْ أَبْصَارِهِمْ وَيَحْفَظُوا فُرُوجَهُمْ ذَٰلِكَ أَزْكَىٰ
لَهُمْ إِنَّ اللّٰهَ خَبِيرٌ بِمَا يَصْنَعُونَ . وَقُل لِّلْمُؤْمِنَاتِ يَغْضُضْنَ مِنْ





أَبْصَارِهِنَّ وَيَحْفَظْنَ فُرُوجَهُنَّ وَلَا يُبْدِينَ زِينَتَهُنَّ إِلَّا مَا ظَهَرَ مِنْهَا وَلْيَضْرِبْنَ بِخُمُرِهِنَّ عَلَى جُيُوبِهِنَّ

**„უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან.**

**და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, ...“** [489]

ჩადრის ჩაცმით ქალის პიროვნება დაცულია. ქალი, როცა დაფარულია, მის მოპირისპირეს თავაზიანობისა და დელიკატურობის გრძნობას ულვიძებს. წინააღმდეგ შემთხვევაში ქალი ვნებების აღმძვრელ საგანს ემსგავსება. ეს კი მის პიროვნებასა და პატიოსნებას ამდაბლებს და დედობის მნიშვნელობას ასუსტებს.

აქ ყურადღება მისაქცევი საკითხია ის, რომ წარმოქმნის თავისებურებებიდან გამომდინარე, ქალსა და მამაკაცს შორის სხვაობაა. ამიტომაც ქალსა და მამაკაცთან დაკავშირებული ღვთის მიერ განსაზღვრული მოვალეობები განსხვავებულია. სხეულის დაფარვის წესი ქალისა და მამაკაცისთვის სხვადასხვანაირია. ქალი როცა სხეულს არ იფარავს, საზოგადოებას თავის თავს უშიფრავს, რაც მის მიმართ თავაზიანობის და დელიკატურობის ხარისხს ამცირებს. საერთო ჯამში დედობის თვისება

489. სურა ნური, აიათები 30, 31.

და შთამომავლობის დაცვის საკითხი ზარალდება. ამ გადასახედიდან, მისი მიმზიდველობა, სხეულის დაფარვის ბრძანების შესაბამისად, მხოლოდ ქმარს შეუძლია ნახოს. იმისათვის, რომ შთამომავლობა გაგრძელდეს, ქალსა და მამაკაცს ერთმანეთის მიმართ შეუქცევადი ბუნებრივი თავაზიანობა მართებთ. თუკი სხეულის დაფარვის ბრძანებას არ დაემორჩილებიან, შეიქნება ჭეშმარიტების გზიდან გადახვევის საფრთხე. ამაზე დიადი ღმერთი ბრძანებს:

وَلاَ تَقْرَبُواْ الزِّنَى

**„...არ მიუახლოვდეთ მრუშობას...!“**[490] რაც ნიშნავს: „სხეულის დაფარვაზე დაუმორჩილებლობით მრუშობის გზა არ გაუხსნათ, მისთვის „ნიადაგი არ მოამზადოთ!“ ეს აუცილებელი კანონია. ყურადღებას თუ მიაქცევთ, ისლამმა იმ ქალსაც, ვისაც მიმზიდველობა არ გააჩნია, სხეულის დაფარვა უბრძანა.

„ეს ქალი თავის მკლავს და ფეხებს გამოაჩენს თუ არა, მნიშვნელობა არა აქვს, ყურადღებას მაინც არ იპყრობსო“ — თქმა არ შეიძლება. აქ სხეულის დაფარვა ქალის დაცვის საფუძველია. ისლამი, რომელმაც ადამიანის ვნებები გაითვალისწინა, კანონები ისე დააწესა, რომ ქალისა და მამაკაცის მოთხოვნილებები დაარეგულირა. ამის გამო წმინდა შუამავალმა მამაკაცები, რომლებიც ცდილობენ ქალებს დაემსგავსონ და ქალები, რომლებიც ცდილობენ მამაკაცებს დაემსგავსონ, დასწყევლა.[491] ამ საფრთხის თავიდან ასაცილებლად ქალები უნდა ეცადონ, რომ ღვთისმოსავი ქალების გარემოცვაში იყვნენ.

490. სურა აისრა აიეთი 32.
491. იხ. ბუჰარი, ლიბასი, 61.





ცხადია, რომ ადამიანი ვისთან ერთადაც ცხოვრობს, იმას ემსგავსება. ქალი თუკი მამაკაცებში, ქუჩის ცხოვრებაში გაერევა, ქალურ გრძნობებსა და ღვთით მინიჭებულ ლამაზ სპეციფიურობას ჰკარგავს.

ქალებსა და მამაკაცებს ჩაცმულობით ერთმანეთზე დამსგავსება აეკრძალათ. ალლაჰის შუამავალი მათ ამცნობს, რომ მამაკაცები, რომლებიც ქალების მსგავსად იცვამენ, ღმერთის წყალობისგან შორს დარჩებიან.[492] ეს ყველაფერი იმაზე მიუთითებს, რომ ქალმა და მამაკაცმა თავისი ბუნებრივი სახე არ უნდა დაჰკარგონ.

ამავე დროს საპირისპირო სქესის ტანსაცმლის ჩაცმა პიროვნების ხასიათსაც აფუჭებს. მაგალითად, ადამიანები, რომლებიც საჭირო ტანსაცმლის ნაცვლად, საპირისპირო სქესის ტანსაცმელს იცვამენ, ხასიათითაც, დროთა განმავლობაში, იმ მიმართულებით იცვლებიან.

**მურეისის ბრძოლა** *(შაბანი, რამაზანი 5/იანვარი, თებერვალი, 627 წ.)*

ამ ომს ბენი მუსთალიქის ომიც ეწოდება. მუსთალიქის შთამომავლებმა, მექელი კერპთაყვანისმცემლების წაქეზე-ბით, მედინაში მათი მმართველობის დასამყარებლად არმიის შეგროვება დაიწყეს. წმინდა შუამავალმა ეს რომ გაიგო, 700 კაციანი არმიით მათზე გაილაშქრა. ალლაჰის შუამავალმა წმინდა ომარს უბრძანა, მუსთალიქის შთამომავლებისთვის ეთხოვა, ეთქვათ: **„ლა ილაჰე ილლალლაჰ“** და თავიანთი სიცოცხლე და ქონება დაეცვათ, მაგრამ მუსთალიქის შთამომავლებმა ეს

492. იხ. აბუ დავუდი, ლიბასი, 28/4098.





შეთავაზება არ მიიღეს და პირველი ისარიც ერთ-ერთმა იმათთაგანმა ისროლა.[493]

მუსლიმებმა მტერს მურეისის წყალთან მთელი ძალით შეუტიეს და დაამარცხეს. მოწინააღმდეგის ათი კაცი მოკვდა, მუსლიმებისგან კი ერთი დაეცა შეჰიდად.

ომის დასრულების შემდეგ ძალიან ბევრი ნადავლი მოიპოვეს და ბევრი ტყვეც აიყვანეს. ტყვეებში ტომის ბელადის ქალიშვილი ჯუვეირეც ერია.

ტყვეებს გამოსასყიდის სანაცვლოდ ათავისუფლებდნენ. ჯუვეირე წილად საბით იბნ ქაისს ერგო. გასანთავისუფლე-ბელი გამოსასყიდისათვის ალლაჰის შუამავალს მიმართა. ამ დროს ჯუვეირიეს მამაც მოვიდა. ის დიდგვაროვნად მოიხსენიებოდა და თავისი ქალიშვილის მონობას ვერ ურიგდებოდა. თავისი ღირსების დასაცავად მან რამდენიმე აქლემი მოიყვანა, შუამავალს აჩვენა და უთხრა:

„ეს აქლემები ჩემი ქალიშვილის საფასურია, ის გაანთავისუფლეო!“ ალლაჰის შუამავალმა სრულიად მოულოდნელად ჰკითხა:

„გადანახული ორი აქლემი სად არის? ისინი რატომ არ მოიყვანეო?“ ჰარისმა, რომელმაც აქლემები დაბლობში დამალა და თვლიდა, რომ ამის შესახებ არავინ იცოდა, გაოცებულმა და თავზარდაცემულმა თქვა:

ღმერთმანი, ეს ჩემს მეტი არავინ იცოდაო! ამ აშკარა სასწაულით გაოცებული ჭეშმარიტებას ეზიარა და მის თანმხლებებთან ერთად შუამავალი ირწმუნა![494]

493. ვაქიდი, I, 407.
494. იხ. იბნ ჰიშამი, III, 340.





ამაზედ წმინდა შუამავალმა ჯუვეირეს თავისი აზრი ჰკითხა და როცა გაიგო, რომ მან იქ დარჩენის სურვილი გამოთქვა, გამოსასყიდი თავად გადაიხადა.[495] განთავისუფლებული ჯუვეირე საკუთარი სურვილით გამუსლიმდა. შემდეგ, დიადი ღმერთის წყალობით, მას პატივი ერგო წმინდა მუჰამმედ შუამავალზე დაქორწინებულიყო, ამგვარად აუხდა მას ადრე ნანახი სიზმარი. მიუხედავად იმისა, რომ მას შესაძლებლობა ჰქონდა მამის გადახდილი გამოსასყიდით განთავისუფლებულიყო, ალლაჰის შუამავალთან დარჩენა ისურვა.

წმინდა შუამავლის თანამიმდევრებმა, როცა გაიგეს ჯუვეირესთან ქორწინების ამბავი, თქვეს: წმინდა შუამავლის მეუღლის ნათესავთა ტყვეობაში ყოფნა სწორი არ არისო! და ყველა ის ტყვე, რომელიც მათ ხელთ იყო, გამოსასყიდის გარეშე გაანთავისუფლეს. ამ საკითხზე წმინდა აიშემ ბრძანა:

„ჯუვეირეზე უფრო მადლიანი ქალი, რომელსაც თავისი ტომისათვის ამაზე მეტი სიკეთე გაეკეთებინოს, არ გვინახავს. მისი მიზეზით ბენი მუსთალიქის ასობით ოჯახი გააზატდა.“[496]

როგორც ჩანს წმინდა შუამავლის ჯუვეირეზე ქორწინებას მთლიანად პოლიტიკური მნიშვნელობა ჰქონდა.

وَمَا يَنطِقُ عَنِ الْهَوَى . إِنْ هُوَ إِلَّا وَحْيٌ يُوحَى.

**„და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული.“** [497]

495. იბნ სადი, VIII, 118.
496. აბუ დავუდი, იფქი; 2/3931.
497. სურა ნეჯმი, აიათები 3-4.





ამ აიათის მიხედვით, ეს ქორწინება ვნებების გამო კი არა, ალლაჰის შუამავლის ღვთისმსახურების გამო, ალლაჰის ნება-სურვილის შესრულება იყო. ამ ქორწინების შედეგი ბენი მუსთალიქის ტყვეების განთავისუფლება, ხოლო უფრო მნიშვნელოვანი კი მთელი ტომის გამუსლიმება იყო.

### თეიემუმი

წმინდა აიშე მოგვითხრობს:

„ბურეისის ლაშქრობისას ალლაჰის შუამავალთან ერთად ვიყავი. ბეიდას სახელით ცნობილ უბანში, (ზათულჯეიშის სახელით ცნობილ ადგილზე), მივედით. მე ყელსაბამი მომძვრა. ალლაჰის შუამავალი მის საძებრად ცოტა ხნით იქ შეჩერდა, მასთან ერთად სხვებიც დარჩნენ. იმ მხარეში წყალი არ იყო. ჩვენც მარაგი გამოგველია. მოლაშქრეები აბუ ბაქრთან მივიდნენ და უთხრეს:

„ნახეთ აიშემ რა გააკეთა! შუამავალსაც და სხვებსაც თავგზა აუბნია, აქ ახლოს წყალიც არ არისო!“ ალლაჰის შუამავალმა თავი ჩემს მუხლებზე ჩამოდო და დაიძინა. ამ დროს მამაჩემი აბუ ბაქრი მოვიდა და მისაყვედურა:

„შენ ალლაჰის შუამავალი და ხალხი აქ დააპატიმრე. ამ არემარეში წყალი არ არის. ჩვენს გვერდით რომ წყალი მოდიოდა, ისიც შეწყდა!“ ძალიან ბევრი საყვედური მითხრა, გაბრაზება ვერ დამალა და გული მატკინა, იმის გამო, რომ ალლაჰის შუამავალს თავი ჩემს მუხლებზე ედო, ვცდილობდი არ გამეღვიძებინა.

როცა ალლაჰის შუამავალი დილით ადგა და წყალი ვერსად ნახა, ცოტა ხნის შემდეგ დიადმა ალლაჰმა თეიემუმის აიათი მოუვლინა.





وَإِن كُنتُمْ جُنُباً فَاطَّهَّرُواْ وَإِن كُنتُم مَّرْضَى أَوْ عَلَى سَفَرٍ أَوْ جَاء أَحَدٌ مِّنكُم مِّنَ الْغَائِطِ أَوْ لاَمَسْتُمُ النِّسَاء فَلَمْ تَجِدُواْ مَاء فَتَيَمَّمُواْ صَعِيداً طَيِّباً فَامْسَحُواْ بِوُجُوهِكُمْ وَأَيْدِيكُم مِّنْهُ مَا يُرِيدُ اللّهُ لِيَجْعَلَ عَلَيْكُم مِّنْ حَرَجٍ وَلَكِن يُرِيدُ لِيُطَهَّرَكُمْ وَلِيُتِمَّ نِعْمَتَهُ عَلَيْكُمْ لَعَلَّكُمْ تَشْكُرُونَ

**„...და თუ ავად ხართ ან მოგზაურობთ; ან თუ რომელიმე თქვენთაგანი საპირფარეშოში გავიდა საჭიროებისათვის, ან ქალთან გქონდათ კავშირი და ვერ ჰპოვოთ წყალი, მაშინ განიბანეთ მიწით (თეიმუმი გააკეთეთ) და წაისვით სუფთა მიწა სახეზე და ხელებზე. ალლაჰის ნება არ არის რაიმე სიძნელე დაგიწესოს თქვენ, მაგრამ უნდა, რომ განგწმინდოთ თქვენ და სრულქმნას წყალობა მისი თქვენდა, ეგების მადლიერნი იქმნეთ თქვენ!“**[498]

უსეიდ იბნ ჰუდარი ამბობდა:

„აბუ ბაქრის ოჯახო! ეს მუჰამმედის მიმდევრებისთვის თქვენი უთვალავი ბარაქიდან მხოლოდ ერთ-ერთია“.

როცა ის აქლემი ავაყენე, რომელზედაც ვიჯექი, ყელსა-ბამი იქ იყო.[499]

უსეიდმა აიშეს უთხრა:

„ღმერთმა შენ სიკეთით დაგაჯილდოვა! როცა შენთვის მოუწონარი საქმე დაგემართება, ალლაჰი შენთვის და მუსლიმებისთვის იმას სიკეთედ აქცევსო.“ [500]

498. სურა მაიდე, აიათი 6.
499. ბუჰარი, თეიმმუმი, 1; ასჰაბუნ ნები, 5, 30.
500. ბუჰარი, თეიმმუმი, II.





## ცილისწამების შემთხვევა

მურეისის ლაშქრობიდან ვბრუნდებოდი. ალლაჰის შუამავლის ცოლი წმინდა აიშე[501] ბუნებრივი მოთხოვნილების გამო სხვების შეუმჩნევლად იმ ადგილს მოსცილდა, სადაც ლაშქარი იდგა. როცა დაბრუნდა, არმია დიდი ხნის წასული იყო. რადგან იმ დროს სხეულის დაფარვის აიათი მოვლენილი იყო, როცა სადმე მიდიოდნენ შუამავლის ცოლები, რომლებიც მორწმუნეთა დედებად ითვლებოდნენ, აქლემზე აკიდებული ტახტრევანით მიჰყავდათ. ამიტომ როცა ლაშქარმა წასვლა გადაწყვიტა, ჩათვალეს, რომ წმინდა აიშე ტახტრევანში იჯდა და არავის მოუკითხავს.

წმინდა აიშემ იფიქრა, ლაშქარს რომ მივყვე, შეიძლება დავიკარგოო და იმ ადგილზე მოცდა არჩია. ნელ-ნელა ჩაეძინა. ამ მომენტში საფვან იბნ მუათთალმა, რომელიც ქარავანს ჩამორჩენილებს აგროვებდა, წმინდა აიშე შენიშნა.

إِنَّا لِلّٰهِ وَإِنَّا إِلَيْهِ رَاجِعونَ

**„...უეჭველად, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველად, მისდა მივიქცევით ჩვენ“** [502]

ეს აიათი წაიკითხა და ამით მისი იქ ყოფნა აგრძნობინა.

501. ალლაჰის შუამავალს ყველა ომში ერთ-ერთი ცოლი წილისყრით მ - ჰყავდა, მურეის ომში ეს პატივი წმინდა აიშეს ერგო და ის თან წაიყვანა.
502. სურა ბაყარა, აიათი 156.





ხმაზე წმინდა აიშეს გაეღვიძა. საფვანმა, ისე, რომ ერთი სიტყვაც არ უთქვამს, აქლემს ჩაამუხლვინა, წმინდა აიშეც ტახტრევანში ჩაჯდა, შუადღისას ლაშქარს დაეწივნენ. ამის მნახველმა ფარისევლებმა შესაძლებლობა ხელიდან არ გაუშვეს და პირიდან საძაგელი ცილისწამება ამოუშვეს:

„ღმერთმანი, არც აიშე მას და არც ის აიშეს არ შორდებოდაო."

აბდულლაჰ იბნ უბეი უფრო წინ წავიდა და მორწმუნეებს სიცილით უთხრა:

„ჩვენი შუამავლის ცოლმა ერთ კაცთან ერთად გაათენა ღამეო".

ინტრიგა მალე მთელ ლაშქარს მოედო. წმინდა აბუ ბაქრმა საშინელი ტანჯვით ამოიოხრა და თქვა:

„ღმერთმანი, ასეთი ცილისწამება უმეცრების ხანაშიც კი არ დაგვტყდომია თავსო."

წმინდა საფვანი ძალიან დამწუხრდა. ის იყო თანამიმდე-ვარი, რომელსაც ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„შენს შესახებ კარგის მეტი არაფერი ვიციო!"*

რიგი წმინდა შუამავალზე მიდგა. უეჭველია, რომ ყველაზე მეტად ის დანაღვლიანდა. ის უმეტესად სახლში იკეტებოდა, ადამიანებს ხშირად არ ეჩვენებოდა. ამ საკითხზე პატარა გამოძიება ჩაატარა. წმინდა აიშეს დანაშაულის დამამტკიცებელი სულ პატარა საბუთიც კი არ ჰქონდათ, მაგრამ ფარისევლები არ ჩუმდებოდნენ.

ვინც ამბავი ყველაზე ბოლოს გაიგო, წმინდა აიშე იყო. როგორც კი ეს საშინელი ცილისწამება შეიტყო, ძალიან შეწუხდა. ენით აუწერელი სულიერი ტკივილით შეწუხებულმა, წმინდა შუამავლისაგან ნებართვა აიღო და მამის

სახლში ამბის შესახებ ცნობების შესაკრებად წავიდა. ეს ჭორები კიდევ ერთხელ მათი პირიდან რომ მოისმინა, ძალიან შერცხვა, შემოდგომის ფოთლის ფერი დაედო.

წმინდა შუამავალმა ამ შემთხვევაზე აიშესთან საუბარი მოისურვა. აბუ ბაქრის სახლში მივიდა. ცოლს უთხრა:

*„აიშე! შენს შესახებ ჩემთან ხმები მოვიდა. თუკი უდანაშაულო ხარ, ალლაჰი სუფთად გამოგიყვანსო."*

აიშე, რომელიც საოცრად მგრძობიარე სულის იყო, მიხვდა, რომ წმინდა შუამავალს, ცილისწამების გამო, ეჭვი შეპარვოდა, დედ-მამას შეხედა. როგორც კი დაინახა, რომ ისინი გაჩუმებული იყვნენ, ალლაჰის შუამავალს თვალცრემლიანმა მიმართა:

„ღმერთმანი, თუ სწორად გავიგე, ჭორები გაგიგიათ და სადაცაა დაიჯერებთ კიდეც. ახლა მე რომც გითხრა, უდანაშაულო ვარ, არ დაიჯერებთ. საწინააღმდეგო რომ ვთქვა, მაშინვე დაიჯერებთ. მაგრამ ალლაჰმა იცის, რომ უდანაშაულო ვარ. ამ მდგომარეობაში ამ ჭორიკნების საწინააღმდეგოდ ალლაჰის დახმარებას ვითხოვ."

იმ დღეებში აბუ ეიუბ ელ ანსარის ცოლმა, უმმე ეიუბმა, ქმარს ჰკითხა:

„იცი, ადამიანები აიშეს შესახებ რას ამბობენ?"

„დიახ, ეს ყველაფერი ტყუილი და მონაჭორია!" უპასუხა აბუ ეიუბმა და შემდეგ ცოლს ჰკითხა:

„შენ ამგვარ ცუდ საქმეს ჩაიდენ?"

„არა! ღმერთმანი, მე ასეთ ცუდ საქციელს არასოდეს ჩავიდენ!"





„თუკი შენ ასე იზამ, ღმერთმანი აიშე შენზე უფრო მადლიანია!“[503]

საბოლოოდ საქმის გარკვევა მხოლოდ ღვთიური ზეშთაგონების შედეგად მოხდა. დიდი დრო არ გასულა, დიადმა ღმერთმა ამ შემთხვევასთან დაკავშირებით შუამავალს აიათები მოუვლინა, რომლითაც ნათელი გახდა, რომ ეს ჭორები მხოლოდ და მხოლოდ ფარისევლების ცილისწამება იყო. ღმერთის შეტყობინება აიშეს უდანაშაულობას ამტკიცებდა, ამასთან ერთად, ფარისევლებს, უსამართლო ბრალდებების გამო, ამცნო, რომ მათ ტანჯვა ელოდებოდათ და ასევე ის გაუფრთხილებელი ადამიანებიც, ვინც იჭორავა, გააფრთხილა:

إِنَّ الَّذِينَ جَاؤُوا بِالْإِفْكِ عُصْبَةٌ مِّنكُمْ لَا تَحْسَبُوهُ شَرّاً لَّكُم بَلْ هُوَ خَيْرٌ لَّكُمْ لِكُلِّ امْرِئٍ مِّنْهُم مَّا اكْتَسَبَ مِنَ الْإِثْمِ وَالَّذِي تَوَلَّى كِبْرَهُ مِنْهُمْ لَهُ عَذَابٌ عَظِيمٌ.

**„უეჭველად, რომელთაც ცილი დასწამეს, თქვენგანნი არიან. არ ჩათვალოთ იგი სიავედ თქვენთვის. პირიქით, იგი სასიკეთოა თქვენთვის. მათგან ყოველ ადამიანს ჩადენილი დანაშაულის წილი მიეგება. და მათგან, რომელმაც ამის დიდი ნაწილი აიღო თავის თავზე, მოიგონა და გაავრცელა, მისთვისაა გამზადებული უდიდესი სასჯელი!“**

لَوْلَا إِذْ سَمِعْتُمُوهُ ظَنَّ الْمُؤْمِنُونَ وَالْمُؤْمِنَاتُ بِأَنفُسِهِمْ خَيْراً وَقَالُوا هَذَا إِفْكٌ مُّبِينٌ . لَوْلَا جَاؤُوا عَلَيْهِ بِأَرْبَعَةِ شُهَدَاء فَإِذْ لَمْ يَأْتُوا

503. იბნ ჰიშამი, III, 347, ვაქიდი, II, 434.

بِالشُّهَدَاء فَأُوْلَئِكَ عِندَ اللهِ هُمُ الْكَاذِبُونَ . وَلَوْلَا فَضْلُ اللهِ عَلَيْكُمْ وَرَحْمَتُهُ فِي الدُّنْيَا وَالْآخِرَةِ لَمَسَّكُمْ فِي مَا أَفَضْتُمْ فِيهِ عَذَابٌ عَظِيمٌ. إِذْ تَلَقَّوْنَهُ بِأَلْسِنَتِكُمْ وَتَقُولُونَ بِأَفْوَاهِكُم مَّا لَيْسَ لَكُم بِهِ عِلْمٌ وَتَحْسَبُونَهُ هَيِّناً وَهُوَ عِندَ اللهِ عَظِيمٌ.

„როცა გაიგონეთ ეს, მორწმუნე კაცები და ქალები რატომ არ დაფიქრდით კარგად და არ თქვით: „ეს ცხადი ცილისწამებაა?“

რატომ არ მოიყვანეს ამის დასამოწმებლად ოთხი მოწმე? თუ მოწმეებს არ მოიყვანებენ, მაშინ ეგენი ალლაჰის წინაშე ცრუნი არიან.

და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი სააქაოშიც და საიქიოშიც, უთუოდ შეგეხებოდათ უდიდესი სასჯელი იმისათვის, რაშიც ყელამდე იყავით ჩაფლულნი.

აკი იკვლევდით! თქვენი ენით და ბაგეებით ამბობთ იმას, რისი ცოდნაც არ გაგაჩნიათ, და ფიქრობთ, რომ ეს საქციელი უმნიშვნელოა, არადა ალლაჰის წინაშე ეს დიდი ცოდვაა! “

وَلَوْلَا إِذْ سَمِعْتُمُوهُ قُلْتُم مَّا يَكُونُ لَنَا أَن نَّتَكَلَّمَ بِهَذَا سُبْحَانَكَ هَذَا بُهْتَانٌ عَظِيمٌ

„და როცა ეს გაიგონეთ, რატომ არ თქვით: „არ გვეკადრება ამის თქმა. დიდება შენდა! ეს დიდი ცილისწამებააო?“





يَعِظُكُمُ الله أَن تَعُودُوا لِمِثْلِهِ أَبَداً إِن كُنتُم مُّؤْمِنِينَ .
وَيُبَيِّنُ اللَّهُ لَكُمُ الْآيَاتِ وَاللَّهُ عَلِيمٌ حَكِيمٌ.

„ალლაჰი გაფრთხილებთ, აღარასდროს გაიმეოროთ მსგავსი რამ, თუკი ხართ მორწმუნენი! და ცხადყოფს ალლაჰი თქვენთვის აიათებს. ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“

إِنَّ الَّذِينَ يُحِبُّونَ أَن تَشِيعَ الْفَاحِشَةُ فِي الَّذِينَ آمَنُوا لَهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ
فِي الدُّنْيَا وَالْآخِرَةِ وَاللهُ يَعْلَمُ وَأَنتُمْ لَا تَعْلَمُونَ . وَلَوْلَا فَضْلُ اللهِ
عَلَيْكُمْ وَرَحْمَتُهُ وَأَنَّ الله رَؤُوفٌ رَحِيمٌ.

„უეჭველად, რომელთაც უყვართ რომ გაავრცელონ საზიზღრობა იმათ შორის, რომელთაც ირწმუნეს, სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი სააქაოშიც და საიქიოშიც. ალლაჰი უწყის, და არ იცით თქვენ!

და რომ არა მადლი ალლაჰის თქვენდამი და შეწყალება მისი, და რომ არ ყოფილიყო ალლაჰი მიმტევებელი და მწყალობელი, (რა გეშველებოდათ)!“

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَتَّبِعُوا خُطُوَاتِ الشَّيْطَانِ وَمَن يَتَّبِعْ
خُطُوَاتِ الشَّيْطَانِ فَإِنَّهُ يَأْمُرُ بِالْفَحْشَاءِ وَالْمُنكَرِ وَلَوْلَا فَضْلُ
اللهِ عَلَيْكُمْ وَرَحْمَتُهُ مَا زَكَا مِنكُم مِّنْ أَحَدٍ أَبَداً وَلَكِنَّ اللهَ يُزَكِّي
مَن يَشَاءُ وَاللَّهُ سَمِيعٌ عَلِيمٌ





**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ გაჰყვეთ კვალნსა ეშმაკისას. და ვინც მიჰყვება კვალნსა ეშმაკისას, იცოდეს, რომ იგი მოუწოდებს სიბილწისაკენ და უგვანობისკენ. და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი, ვერც ერთი ვერასდროს განიწმინდებოდით. მაგრამ ალლაჰი განწმენდს იმას, ინებებს ვისაც. ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა! “** [504]

ამ უმაღლესი ჭეშმარიტების შემდეგ ალლაჰის შუამავალმა წმინდა აიშეს ღიმილით უთხრა:

*„სამახარობლო აიშე! ალლაჰმა შენ სუფთად გამოგიყვანაო!“*

წმინდა აიშემ თქვა:

„ჩემი მსგავსი, უსუსური მონა-მსახურის შესახებ აიათის ჩამოსვლას ვერც გავიფიქრებდი. მეგონა, რომ ალლაჰის შუამავალს გულში რაღაც სული შთაებერებოდა და ჩემი უცოდველობა ამგვარად გამომჟღავნდებოდა.“ დიად ღმერთს მადლობა შესწირა. მამას, რომელმაც თავზე აკოცა და ანიშნა ალლაჰის შუამავალთან მისულიყო, უთხრა:

„ალლაჰის გარდა მადლობას არავის გადავუხდი. ჩემი გამმართლებელი ალლაჰიო!“ ამით მამის მიმართ წყენა გამოხატა.

ალლაჰის შუამავალს გაეღიმა. ერთი თვის განმავლობაში გაგრძელებული ნაღველი, ალლაჰის წყალობით, როგორც იქნა დასრულდა.[505]

წმინდა შუამავლის ის ცოლი, რომელსაც ცილი დასწამეს, მისი ყველაზე ახლო მეგობრის ქალიშვილი და

504. სურა ნური, აიათები 11-21.
505. ბუჰარი, შეჰადეთი 15, 30, ჯიჰადი, 64. მეღაზი 11, 34; მუსლიმი, თევბე 56, აჰმედი, VI, 60, 195.





ამავე დროს მის მიმდევრებს შორის ყველაზე კეთილსინდისიერ ქალთაგან ერთ-ერთი იყო. მარტო ეს შემთხვევაც საკმარისია იმის საჩვენებლად, რომ შუამავალს უბედურებასთან გამკლავების როგორი ძალა ჰქონდა.

იმაზე მეტი, რაც მოხდა, კიდევ რაა საჭირო იმ ერთი ნა-წილი ფარისეველი მკვლევარებისთვის, რომლებიც წმინდა აიშეს ადანაშაულებენ, მიუხედავად იმისა, რომ ეს ყველაფერი ისტორიული სინამდვილეა და ყურანში გამოხატულ იქნა, როგორც „ნათელი ცილისწამება", „დიდი ცილისწამება" და ამის შედეგად წმინდა აიშე გამართლდა.

ცილისწამების ამბის გამავრცელებელი ჭორიკანები, ნამუსიან ქალზე მრუშობის დაბრალების გამო, დაისაჯნენ, თითოეულს 80 მათრახი დაჰკრეს.[506]

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, დიადმა ალლაჰმა ოთხი ადამიანი გაამართლა:

1. იუსუფი, ერთი ქალის ცილისწამებისაგან, მოწმის საშუალებით;[507]

2. მუსა, ებრაელების ჭორებისაგან;[508]

3. წმინდა მარიამი, ხელში აყვანილი ახალშობილის ალაპარაკებით;[509]

4. წმინდა აიშე კი ყურანის შესანიშნავი აიათების საშუალებით გაამართლა, რომელსაც განკითხვის დღემდე ყოველთვის იკითხავენ. ეს დიადმა ალლაჰმა გააკეთა

506. აჰმედი, VI 35.
507. იხ. სურა იუსუფი, აიათები 26-29.
508. იხ. სურა აჰზაბი, აიათი 69.
509. იხ. სურა მარიემი აიათები 29-33.

იმისათვის, რომ ეჩვენებინა, აიშე ალლაჰის შუამავლისთვის როგორ მაღალ საფეხურზე იდგა.[510]

ამ ნაღვლიან პერიოდში ზეშთაგონების დაგვიანება გვაჩვენებს, რომ წმინდა შუამავალს, შუამავლის თვისებების გარდა, ადამიანური გრძნობებიც გააჩნდა, ზეშთაგონება მისი გამჭრიახობისა და იმის მაჩვენებელია, რომ ის ვნებებს არ ჰყვებოდა.



წმინდა აბუ ბაქრი ერთ ღარიბს, სახელად მისთაჰს, მუდ-მივად ეხმარებოდა. როგორც კი ნახა, რომ ამ ცილისწამების დროს ისიც ფარისეველთა შორის იყო, დაიფიცა, რომ შემდგომში მას და მის ოჯახს სიკეთეს არ გაუკეთებდა. მისთაჰსა და მის ოჯახს როგორც კი აბუ ბაქრის დახმარება შეუწყდათ, მძიმე დღეში ჩავარდნენ. დიადმა ღმერთმა ამ დახმარების შეწყვეტისთანავე ეს აიათი მოავლინა.

وَلَا يَأْتَلِ أُوْلُوا الْفَضْلِ مِنكُمْ وَالسَّعَةِ أَن يُؤْتُوا أُوْلِي الْقُرْبَى
وَالْمَسَاكِينَ وَالْمُهَاجِرِينَ فِي سَبِيلِ اللهِ وَلْيَعْفُوا وَلْيَصْفَحُوا أَلَا تُحِبُّونَ
أَن يَغْفِرَ اللهُ لَكُمْ وَاللهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ.

**„დაე, მდიდარნი და შეძლებულნი თქვენგან ნუ დაიფიცებენ, რომ არ დაეხმარებიან ნათესავებს, ლატაკებს და ალლაჰის გზაზე გადასახლებულებს. დაე, აპატიონ და იყვნენ ლმობიერნი. განა არ გინდათ, რომ ალლაჰმა მოგიტევოთ? ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია! “** [511]

510. ზემაჰშერი, IV, 121.
511. სურა ნური, აიათი 22.





وَلاَ تَجْعَلُواْ اللهَ عُرْضَةً لِّأَيْمَانِكُمْ أَن تَبَرُّواْ
وَتَتَّقُواْ وَتُصْلِحُواْ بَيْنَ النَّاسِ وَاللهُ سَمِيعٌ عَلِيمٌ.

**„ალლაჰი არ დაგსჯის თქვენ ფიცისთვის, რომელიც განზრახ არ წარმოგითქვამთ, მაგრამ დაგსჯით იმისთვის, რაც თქვენმა გულებმა მოიხვეჭა. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, შემწყნარებელია!“** [512]

ამ აიათით დიადმა ღმერთმა მონა-მსახურებს მოწყალების ყველაზე კონკრეტული მაგალითი დაუწესა. მეორე მხრივ კი ქველმოქმედს მწვერვალამდე ასასვლელი მიზანი აჩვენა.

ამ აიათების მოვლენის შემდეგ აბუ ბაქრმა თქვა:

მე რა თქმა უნდა მინდა, რომ ალლაჰმა მაპატიოს! ამის შემდეგ ფიცის გამოსასყიდი მისცა და კვლავაც ადრინდელი სიკეთის კეთებას მიუბრუნდა.[513]

აბუ ბაქრს საკუთარ ქალიშვილზე ცილისმწამებელი ადამიანებისთვისაც კი აღარ შეუწყვეტია დახმარება. ეს კი ნათელი მაგალითია შუამავლის ამ თანამიმდევარის უსაზღვრო ქველმოქმედებისა.

## მტრები ისინი არიან, მათ უფრთხილდით!

ფარისევლების მიერ მურეისის ომში მონაჩმახი მხოლოდ ცილისწამებისაგან არ შედგებოდა. მუჰაჯირებისა და ანსარებისაგან თითო პიროვნება დროდადრო ერთმანეთში კამათობდა. ფარისევლების ბელადმა აბდულლაჰ

512. სურა ბაყარა, აიათი 225.
513. ბუჰარი, მეღაზი, 34, მუსლიმი, თევბე, 56; თაბერი, თეფსირი, II, 546.

იბნ უბეიმ მუჰაჯირების წასაქეზებლად გარშემომყოფთ უთხრა:

ნახეთ, ამათ რა გააკეთეს? ჩვენს სამშობლოში ჩვენზე მაღლა დადგნენ, შემდეგ ჩვენ ველარც კი გვიცნეს, თუკი მედინაში დავბრუნდებით, პატივცემულები დამცირებულებს იქიდან გამოგვდევნიანო. ამ დროს ღვთისმოსავმა მორწმუნემ ზეიდმა, რომელიც მსმენელებს შორის იყო წამოიძახა:

„ჩვენს ტომში შეურაცხყოფილი შენ ხარ! დიადმა ალლაჰმა წმინდა შუამავალი პატივცემულად შექმნაო."

ეს შემთხვევა, როგორც კი შუამავლის ყურამდე მივიდა, ფარისევლებმა თავიანთი სიტყვები უარყვეს, დაიფიცეს, რომ არაფერი უთქვამთ. ამის გამო წმინდა ზეიდი ძალიან დანაღვლიანდა. წმინდა ომარმა კი ალლაჰის შუამავალს ფარისევლების ბელადის, აბდულლაჰ იბნ უბეის, მოკვლის ნებართვა თხოვა. ალლაჰის შუამავალმა საზრიანად უთხრა:

*„ომარ! ისინი, ვინც საქმის შინაარსი არ იციან, მუჰამმედი თავის თანამედროვეებს კლავსო, — იტყვიან. არა! ასეთ რამეს არ გავაკეთებ! შენ ახლავე მუსლიმები მოიხმე, მგ ზავრობისთვის მოემზადონ! "*

ამის შემდეგ მუსლიმები გზას გაუდგნენ. წმინდა შუამავალი იმ დღეს საღამომდე და მთელი ღამე გზას აგრძელებდა. დილით, როგორც კი მზემ დააცხუნა, გაჩერდნენ, დაღლილობისა და უძილობისაგან გათანგულები მაშინვე ძირს მიეყარნენ და დაიძინეს. ალლაჰის შუამავალი ასე იმიტომ მოიქცა, რომ მუსლიმები აბდულლაჰ იბნ უბეის ნათქვამს არ აჰყოლოდნენ. წმინდა შუამავლის ამგვარი პოლიტიკა იმის მაჩვენებელია, რომ ის ადამიანებს ძალიან კარგად იცნობდა.





ცოტა ხნის შემდეგ ფარისევლების მდგომარეობაზე ეს აიათი მოევლინა:

إِذَا جَاءكَ الْمُنَافِقُونَ قَالُوا نَشْهَدُ إِنَّكَ لَرَسُولُ اللهِ وَاللهُ يَعْلَمُ إِنَّكَ لَرَسُولُهُ وَاللهُ يَشْهَدُ إِنَّ الْمُنَافِقِينَ لَكَاذِبُونَ. اتَّخَذُوا أَيْمَانَهُمْ جُنَّةً فَصَدُّوا عَن سَبِيلِ اللهِ إِنَّهُمْ سَاء مَا كَانُوا يَعْمَلُونَ . ذَلِكَ بِأَنَّهُمْ آمَنُوا ثُمَّ كَفَرُوا فَطُبِعَ عَلَى قُلُوبِهِمْ فَهُمْ لَا يَفْقَهُونَ.

„როცა მოვიდნენ შენთან ორპირნი, თქვეს: ვამოწმებთ, უეჭველად, შენ ალლაჰის შუამავალი ხარ. ალლაჰი უწყის, რომ შენ მისი შუამავალი ხარ. და ალლაჰი ამოწმებს, რომ ორპირნი დიახაც ცრუნი არიან. დაიდგინეს თავიანთი ფიცნი ფარად, ამგვარად აღუკვეთეს ალლაჰის გზა. უეჭველად, რაოდენ ცუდია ის, რასაც სჩადიოდნენ ეგენი!...აი, ეს იმისთვის, რომ ირწმუნეს, მერე უარყვეს. ამრიგად მათი გულები იქნა დალუქული, ამოტომაც ისინი ვერ შეიმეცნებენ.“

وَإِذَا رَأَيْتَهُمْ تُعْجِبُكَ أَجْسَامُهُمْ وَإِن يَقُولُوا تَسْمَعْ لِقَوْلِهِمْ كَأَنَّهُمْ خُشُبٌ مُّسَنَّدَةٌ يَحْسَبُونَ كُلَّ صَيْحَةٍ عَلَيْهِمْ هُمُ الْعَدُوُّ فَاحْذَرْهُمْ قَاتَلَهُمُ اللهُ أَنَّى يُؤْفَكُونَ.

„ხოლო როცა უცქერ მათ, გაოცებს მათი გარეგნობა და თუ საუბარს დაიწყებენ, უსმენ მათ სიტყვებს. ჰგვანან მიბჯენილ ძელთ. ყოველი ჩქამი მათ საწინააღმდეგოდ მიმართული ჰგონიათ. ისინი მტრები არიან, მაშ, უფრთხ-





ილდით მათ. დაე, ალლაჰმა განგმიროს ისინი, როგორ აქცევენ ზურგს!“

وَإِذَا قِيلَ لَهُمْ تَعَالَوْا يَسْتَغْفِرْ لَكُمْ رَسُولُ اللهِ لَوَّوْا رُؤُوسَهُمْ وَرَأَيْتَهُمْ يَصُدُّونَ وَهُم مُّسْتَكْبِرُونَ . سَوَاء عَلَيْهِمْ أَسْتَغْفَرْتَ لَهُمْ أَمْ لَمْ تَسْتَغْفِرْ لَهُمْ لَن يَغْفِرَ اللهُ لَهُمْ إِنَّ اللهَ لَا يَهْدِي الْقَوْمَ الْفَاسِقِينَ.

„როდესაც ეტყვიან მათ: მოდით, თქვენთვის მიტევება სთხოვოს ალლაჰის შუამავალმა! ირონიულად თავებს გააქნევენ. და დაინახავ გაამაყებულნი როგორ იქცევენ სახეს. სულერთია მათთვის, პატიებას შესთხოვ თუ არა, აღარასოდეს მიუტევებს მათ ალლაჰი, რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს გზასამცდარ ხალხს ჭეშმარიტ გზაზე.“

هُمُ الَّذِينَ يَقُولُونَ لَا تُنفِقُوا عَلَى مَنْ عِندَ رَسُولِ اللهِ حَتَّى يَنفَضُّوا وَلِلَّهِ خَزَائِنُ السَّمَاوَاتِ وَالْأَرْضِ وَلَكِنَّ الْمُنَافِقِينَ لَا يَفْقَهُونَ. يَقُولُونَ لَئِن رَّجَعْنَا إِلَى الْمَدِينَةِ لَيُخْرِجَنَّ الْأَعَزُّ مِنْهَا الْأَذَلَّ وَلِلَّهِ الْعِزَّةُ وَلِرَسُولِهِ وَلِلْمُؤْمِنِينَ وَلَكِنَّ الْمُنَافِقِينَ لَا يَعْلَمُونَ.

„არინ, რომელნიც ამბობენ: არ გაიღოთ იმათზე, ვინც ალლაჰის შუამავალთან ერთადაა, რათა დაიშალონ. მაშინ როცა ალლაჰს ეკუთვნის საგანძური ცათა და მიწის, მაგრამ ორპირნი არ შეიმეცნებენ.

ამბობენ: თუ მედინაში დავბრუნდებით, უთუოდ, უძლიერესები სუსტებს გამოაძევებენ, არამც და არამც!





**დიდება ალლაჰს ეკუთვნის, მის შუამავალს და მორწმუნეებს, მაგრამ ორპირნი არ უწყიან ამას. “** [514]

სურა „მუნაფიყუნი“ როგორც კი მოევლინა, ალლაჰის შუამავალმა ზეიდ იბნ ერქამი იხმო, აიათი წაუკითხა და უთხრა:

*„ზეიდ! დიადი ალლაჰი შენ დაგემოწმა!“* [515] შემდეგ ზეიდს ხელი მოკიდა და თქვა:

*„აი, ეს ის ახალგაზრდაა, რომელიც ალლაჰის გზაზე თავის მოვალეობას ასრულებსო.“*



ღმერთის საოცრებაა, რომ ფარისევლების ბელადს, აბდულლაჰ იბნ უბეის, ერთი შვილი ჰყავდა, სახელად აბდულლაჰი. იგი ღრმად მორწმუნე იყო და ალლაჰის შუამავალთან მჭიდროდ იყო დაკავშირებული. მას მამის ნამოქმედარი ძალიან სწყინდა, ვერ ითმენდა. ბოლო შემთხვევამ გულში ჩაგუბებული დარდი უფრო გაუძლიერა და ალლაჰის შუამავალს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! თუკი ისურვებ, მამაჩემს მოვკლავო!“

ალლაჰის შუამავალი ამაზედ არ დაეთანხმა და უთხრა:

*„არა! პირიქით, მას რბილად მოვექცეთ. სანამ ჩვენთან დარჩება, მასთან კარგი ურთიერთობა გვქონდესო.“* ამაზედ აბდულლაჰი მამასთან გაიქცა, რომელიც ისლამურ არმიაში იყო, აქლემი ავშარით დაიჭირა და იყვირა:

514. სურა მუნაფიქუნი, აიათები 1-8.
515. ბუჰარი, თეფსირი, 63/1-2, მუსლიმი, სიფათულ-მუნაფიქუნი, 1.

ადგილიდან განძრევის საშუალებას არ მოგცემ მანამ, სანამ არ იტყვი, რომ შენი ძალა და შესაძლებლობა ალლაჰს ეკუთვნისო.

ფარისევლების მეთაური გაოცდა. ხალხის თვალწინ შვილის ნამოქმედარმა თავმოყვარეობა შეულახა.

„შენ ამდენ ხალხთან ერთად მედინაში არ გამიშვებ?“

„დიახ, დღეს მანამ არ გაგიშვებ, სანამ არ გავარკვევთ ადამიანებს შორის ვინ არის ყველაზე შერცხვენილი და ვინ ყველაზე წმინდა. თუკი ჭეშმარიტებას არ გააცნობიერებ თავს წაგაცლი!“

მოღალატე ფარისეველს ჩვეულებისამებრ ხელებს უკრავ-დნენ. ის მიხვდა, რომ შვილი სერიოზულად ლაპარაკობდა და რასაც ამბობდა, იმის შემსრულებელი იყო. აცახცახდა, ადრე ნათქვამი უკან წაიღო და თავისი სურვილის საწინააღმეგოდ იძულებული გახდა, სიმართლე ეთქვა.

„მოწმე ვარ, რომ ალლაჰი, შუამავალი და მორწმუნეები ძლიერები არიან, ძალა შესწევთო.“

შუამავალმა აბდულლაჰს უთხრა:

*„ალლაჰი შენ შუამავლისა და მორწმუნეების გამო სიკეთით დაგაჯილდოვებს!“* შემდეგ ღმერთს შეევედრა, აბდულლაჰს კი უბრძანა, მამისთვის გზა გაეხსნა.[516]

წმინდა მუჰამმედ შუამავალი მის თანამიმდევრებს იმდენად უყვარდათ, რომ მის პიროვნებას კი არა, მისი თმის ერთ ღერსაც ზარალი რომ მისდგომოდა, ვინმეს მისთვის ალმაცერად რომ შეეხედა ან უპატივცემულოდ მოეხსენებინა, ცოფდებოდნენ, საკუთარი მამაც რომ ყო-

516. იბნ ჰიშამი, III, 334-337, იბნ სადი, II, 65, ჰეისემი, IX, 317-318, ზემაჰშერი VI, 117.





ფილიყო, თვალის დაუხამხამებლად გამოასალმებდნენ სიცოცხლეს.

### გაუსაძლისი, აუტანელი ტანჯვა
### სანგრის (ჰენდეკის) ომი
**(შევალლე-ზელქადე 5/მარტი, 627 წ.)**

„სანგრის ომი", ფარისევლებსა და მუსლიმებს შორის გამართულ ბრძოლებს შორის, ყველაზე საშინელი და სასტიკი იყო. ეს ბრძოლა იმისათვის მოხდა, რომ მუსლიმები და მედინის ისლამური სახელმწიფო ისტორიიდან გამქრალიყვნენ.

განდევნილი ბენი ნადირის ებრაელთა ერთმა ნაწილმა ჰეიბერს შეაფარა თავი. ისინი რევანშის, შურისძიების წყურვილით იწვოდნენ. ყურაიშებს გაერთიანება შესთავაზეს. მიუხედავად იმისა, რომ ისინი თაყვანს კერპებს სცემდნენ, მათი კერპთაყვანისმცემლობა ისლამზე მაღლა დააყენეს. ამაზედ დიადი ალლაჰი ბრძანებს:

أَلَمْ تَرَ إِلَى الَّذِينَ أُوتُواْ نَصِيباً مِّنَ الْكِتَابِ يُؤْمِنُونَ بِالْجِبْتِ وَالطَّاغُوتِ وَيَقُولُونَ لِلَّذِينَ كَفَرُواْ هَؤُلاء أَهْدَى مِنَ الَّذِينَ آمَنُواْ سَبِيلاً . أُوْلَئِكَ الَّذِينَ لَعَنَهُمُ اللّهُ وَمَن يَلْعَنِ اللّهُ فَلَن تَجِدَ لَهُ نَصِيراً.

**„განა არ გინახავს, რომელთაც წიგნის ნაწილი ებოძათ, მათ სწამთ „ჯიბთისა და ტაღუთის" და ეუბნებიან მათ, ვინც არ ირწმუნა: თქვენ უფრო სწორ გზას ადგახართ, ვიდრე მორწმუნენი!**

**აი ისინი, რომელნიც დაწყევლა ალლაჰმა. ხოლო ალლაჰი ვისაც დაწყევლის, იმას შემწეს ვერ მოუნახავ შენ!“** [517]

კერპთაყვანისმცემლები, რომლებიც მხოლოდ ხელსაყ-რელ შემთხვევას ელოდებოდნენ, მაშინვე ამოძრავდნენ. მუსლიმებმა უჰუდის ომში სერიოზული გამარჯვება ვერ მოიპოვეს, ეს მათ სხვა არაბი ტომების წასაქეზებლად გამოიყენეს, ისინი გააერთიანეს და ოციათასიანი არმია შეკრიბეს.

ალლაჰის შუამავალმა, ეს ამბავი რომ გაიგო, თანამიმდევ-რებს მოეთათბირა. მათ შეჰპირდა, რომ იმ შემთხვევაში თუ ისინი ალლაჰის ბრძანებებს დაემორჩილებოდნენ, ალლაჰის გზაზე სიძნელეებს თუ გაუმკლავდებოდნენ, ღმერთი მათ დაეხმარებოდა. უბრძანა, რომ ალლაჰსა და შუამავალს დამორჩილებოდნენ.

დიადმა ალლაჰმა შუამავალს სანგრების გათხრა ურჩია, ამაზე წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ჰკითხა რა უნდოდათ მედინადან გასვლა და თავდასხმითი ომი, თუ თავდასაცავად ქალაქის გარშემო სანგრების თხრა. სელმან ფარისმა თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენც როცა სპარსელების თავდასხმის გვეშინოდა, ჩვენს გარშემო სანგრები გავთხარეთო.“

სელმანის ეს სიტყვები, რომელიც შუამავლის ტაქტიკას ემთხვეოდა, მუსლიმებს მოეწონათ.[518]

თანამიმდევრებმა აგრეთვე გაიხსენეს, რომ უჰუდის ომის დროსაც წმინდა შუამავალს ქალაქიდან გასვლა არ უნდოდა, მედინაში თავდაცვითი ომი სურდა. ამგვარად

517. სურა ნისა, აიათები 51-52.
518. იბნ ჰიშამი, III, 231, ვაქიდი, II, 445.





იქნა მიღებული გადაწყვეტილება, რომ მედინას გარშემო სანგრებს გათხრიდნენ.

მედინა მხოლოდ ერთი მხრიდან იყო ღია და საშიში. სხვა მხრიდან კი ერთმანეთზე მიწყობილ შენობები ჩვეულებრივ ციხესიმაგრესავით ჰქონდა გარშემორტყმული. აქვე ხშირი ხურმის ხეებიც გაუვალი იყო. წმინდა შუამავალმა გადაწყვიტა, რომ სანგარი მედინას ღია მხრიდან გაეთხარათ. შეიჰაინ ჰისარიდან მეზადის უზნამდე ხაზი გაავლეს და ყოველ ათ კაცს მიუთითეს, საიდან სადამდე უნდა გაეთხარათ.[519]

სანგრების გათხრაში ალლაჰის შუამავალიც მონაწილეობდა. როცა მოშივდებოდა, მუცელზე ქვას მიიბამდა და შიმშილის გრძნობას ასე იკმაყოფილებდა.[520] ამ მდგომარეობაშიც კი წმინდა მუჰამმედ შუამავალი ღმერთს მადლობას სწირავდა.

ბერა იბნ აზიმი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალი აჰზაბის[521] დღეს დავინახე, რომ ჩვენთან ერთად მიწას ეზიდებოდა. ამ დროს აბდულლაჰ იბნ რევაჰა ლექსს ღიღინებდა:

„ჩემო ალლაჰო, შენ რომ ჭეშმარიტების გზაზე არ დაგეყენებინეთ, ვერც მოწყალებას გავიღებდით და ვერც ნამაზს ვილოცავდით! ღმერთო, მტერთან ბრძოლისას სიმშვიდე და სიმტკიცე მოგვანიჭე! ისინი ჩვენ თავს გვესხმიან იმის გამო, რომ არ გვსურს ინტრიგებში გახლართვა. არ გავიქცევით. მყარად დავდგებით!“

519. თაბერი, თარიჰი, II, 568, დიარბექირი, 1, 482.
520. ბუჰარი, მეღაზი 29.
521. „„სანგრის ომი“ დროს ტომები მუსლიმების წინააღმდეგ გაერთიან - ნენ, ამ ომს ამიტომაც აჰზაბის სახელიც ეწოდა. აჰზაბ-ჯგუფს ნიშნავს.




ლექსის ბოლო ნაწილს — „არ გავიქცევით, მყარად დავდგებითო" რომ კითხულობდა, ხმას უმაღლებდა.[522]

შუამავლის თანამიმდევრები იმდენად დაიმშნენ, რომ ველარაფრით ველარ ძლებოდნენ. ენესი ამ მდგომარეობას ასე გადმოგვცემს:

„თანამიმდევრების დასაპურებლად ერთი მუჭა ქერი მო-იტანეს, ეს მოხარშეს ცხიმთან ერთად, რომელსაც გემო და სუნი შეცვლილი ჰქონდა. მიუხედავად იმისა, რომ მშივრები იყვნენ, ამ ცხიმის გემოს ყველა გრძნობდა. საჭმელს მძიმე და არასასიამოვნო სუნი ჰქონდა." [523]

დიდ-პატარა, ყველა მუსლიმი სანგრების გათხრაში მონაწილეობდა. თხუთმეტი წლის ზეიდ იბნ საბითს უცებ ჩაეძინა. მუსლიმებმა ჩაძინებული ზეიდი სანგრის პირას დატოვეს და წავიდნენ. უმარე იბნ ჰამზამ, გავეხუმრებიო, მისი იარალი აიღო და დამალა. ზეიდმა გაიღვიძა და იარალი რომ ველარ ნახა, აღელდა, შეშინდა. ალლაჰის შუამავალმა ეს როგორც კი გაიგო, ზეიდი იხმო და უთხრა:

*„მძინარა! დაიძინე და იარალიც დაკარგეო."* შემდეგ იკითხა:

*„ვინმემ იცის, ამ ბავშვის იარალი სად არისო?"*

უმარემ უპასუხა:

*„ალლაჰის შუამავალო, მე ვიცი, იარალი მე მაქვს."*

ალლაჰის შუამავალმა უბრძანა:

„იარალი დაუბრუნეო!" ამის შემდეგ მუსლიმების დასაშინებლად ყოველგვარი საკუთრების დამალვა აკრძალა, თუნდაც ხუმრობით.[524]

522. ბუჰარი, მეღაზი 29.
523. ბუჰარი, მეღაზი 29.
524. ვაქიდი, II, 448.





## წმინდა ჯაბირის ბარაქიანი საჭმელი

წმინდა ჯაბირი გადმოგვცემს:

„სანგრის ომის“ დროს სანგარს ვთხრიდი. წინ უკიდურესად მაგარ კლდეს მივადექით. ხალხი შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„სანგარის თხრის დროს წინ მაგარი კლდე შეგვხვდაო.“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„სანგარში მოვალო.“ შემდეგ ფეხზე წამოდგა, შიმშილის გამო მუცელზე ქვა მიიება. უკვე სამი დღე იყო გასული, რომ ჩვენ საჭმელი არ გვეჭამა. შუამავალმა წერაქვი აიღო და კლდეს დაჰკრა. ის კლდე დაქუცმაცდა, დაიმსხვრა და ქვიშის გროვად იქცა. შემდეგ შუამავალს სახლში წასვლის ნებართვა ვთხოვე:

„ალლაჰის შუამავალო! სახლში წასვლის ნება მომეცით“. სახლში რომ მივედი ცოლს ვკითხე.

ალლაჰის შუამავალი გაუსაძლის მდგომარეობაშია, საჭმელი ხომ არაფერი გვაქვს.

„ცოტა ქერი გვაქვს და ერთი თიკანი გვყავსო“, — მითხრა ცოლმა.

თიკანი დავკალი. ქერიც დავფქვი. ხორცი ქვაბში ჩავყარეთ, ქვაბი მოსახარშად შემოვდგი, პური გამოსაცხობად თონეში შევდეთ და ალლაჰის შუამავალთან მივედი:

„ალლაჰის შუამავალო! ცოტა საჭმელი მაქვს, ერთიორ კაცთან ერთად დაგვეწვიე-მეთქი“, — ვთხოვე.

ალლაჰის შუამავალმა მკითხა:

*„საჭმელი რამდენია.“* ვუთხარი რამდენიც იყო.

*„თან ბევრია, თან კარგი, ცოლს უთხარი, ჩემს მოსვლამდე ქვაბი ცეცხლიდან არ ჩამოდგას, არც პური გამოიღოს თონიდანო.“* შემდეგ თანამიმდევრებს ხმამაღლა დაუძახა:

*„სანგრის მთხრელებო! ჯაბირი გვიმასპინძლებს, მობ-რძანდითო.“* იქ მყოფნი ყველა ერთად ადგა. მე ცოლთან გავიქეცი.

„რაღა გვეშველება! შუამავალთან ერთად მუჰაჯირები, ანსარები და ყველა ისინი მოდიან, ვინც მასთან ერთად არიან-მეთქი.“

ცოლმა დამამშვიდა:

„ალლაჰის შუამავალმა გკითხა თუ არა საჭმელი რამდენიაო.“

„დიახ, მკითხა.“

„თუ ასეა, არ იდარდო, მან შენზე უკეთ იცისო.“

ცოტა ხნის შემდეგ სტუმრებიც მოვიდნენ. წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს მიმართა:

„ისე შემოდით, რომ ერთმანეთს არ მიეჯახოთ!“ ათ-ათი შემოდიოდნენ, შუამავალი პურს ტეხდა და ზემოდან ხორცის ნაჭერს ადებდა. ყოველ ამოღებაზე ღუმელს ხურავდა და ქვაბ-საც თავს აფარებდა, აღებულს თანამიმდევრებს აძლევდა. შემდეგ კვლავ იმასვე იმეორებდა. ძალიან ბევრი კაცი მოვიდა. სანამ ყველა არ გაძღა, ასე გაგრძელდა. ბოლოს ცოტაც დარჩა. ალლაჰის შუამავალი ჩემს ცოლს მიუბრუნდა:

*„შენც ჭამე და მეზოლებსაც შესთავაზე, რადგანაც მშიერი ადამიანები დადარდიანებული არიანო!“*[525]

525. ბუჰარი, მეღაზი, 29, მუსლიმი, ეშრიბე 141; ვაქიდი, II; 452.





ალლაჰის შუამავალმა, სრულიად აშკარა სასწაულის წყალობით, რამდენიმე ადამიანის სამყოფი საჭმლით, ის ხალხი გააძღო, კერძი კიდევ დარჩა და მეზობლებსაც მიართვა.

ალლაჰის შუამავალმა ყველაფერი, რაც ებადა, ალლაჰის გზაზე დახარჯა, არაფერი აღარ დარჩა, რაიმე მოთხოვნილება თუ ჰქონდა, თანამიმდევრებს უმალავდა, არ უნდოდა, ვინმეს ტვირთად დასწოლოდა. მისი თანამიმდევრები შუამავლის მდგომარეობას დიდი ყურადღებით აკვირდებოდნენ. როგორც კი იგრძნობდნენ, მას რაიმე მოთხოვნილება ჰქონდა, მაშინვე ცდილობდნენ, რომ ეს უზრუნველეყოთ. თუკი შეამჩნევდნენ, რომ შიმშილისაგან ხმა მისუსტებული ჰქონდა, მაშინვე სახლში მიდიოდნენ, რაც ჰქონდათ, მასთან მიჰქონდათ და სთავაზობდნენ.[526] თუკი შეამჩნევდნენ, რომ ფერმკრთალი იყო, მაშინვე საჭმელს ეძებდნენ. რომ ვერ ეპოვათ, აქლემისთვის წყლის მიცემის საფასურად რამდენიმე ხურმას მაინც მოუტანდნენ.

ერთ დღეს წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებთან მივიდა. ანსართაგან ერთ კაცს შეხვდა, რომელმაც უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი დედა და მამა შენი ჭირის სანაცვლო იყოს, შენს სახეზე ასეთ მწუხარებას რომ ვხედავ, ძალიან ვღელავ, ამის მიზეზი რა არის?“

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა მას სახეზე ცოტახანს უცქირა და უთხრა: „შიმშილიო!“

კაცი მაშინვე ადგა და სირბილით სახლში მივიდა. საჭმელი მოძებნა, მაგრამ ვერ იპოვა. მაშინვე ბენი ქურაი-

526. იხ. ბუჰარი, ეთიმე, 6; მუსლიმი, ეშრიბუ, 142.

ზაში წავიდა. ჭიდან ამოღებული ყოველი ვედრო წყლის სანაცვლოდ ერთ ხურმას იღებდა. ერთი მუჭა ხურმა რომ მოაგროვა, შუამავალთან მიირბინა და უთხრა: „მიირთვიო."

წმინდა შუამავალმა ჰკითხა, ხურმა სად იპოვეო, მანაც უამბო, როგორ შეაგროვა.

შუამავალმა ბრძანა:

*„ვთვლი, რომ შენ ალლაჰი და შუამავალი გიყვარს!"*

„დიახ, ვფიცავ ალლაჰს, რომელმაც შენ სამართლისთვის მოგავლინა, რომ შენ მე საკუთარ თავზე, შვილებზე, ოჯახზე და ჩემს ქონებაზე მეტად მიყვარხარ."

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„რადგანაც ასეა, სიღარიბის მომთმენი იყავი, უბედური-ბის საწინააღმდეგო ფარი მოიმზადე! ვფიცავ ალლაჰს, რო-მელმაც სამართლისთვის მომავლინა, ეს ორი რამ (სიღარიბე და უბედურება) იმ ადამიანთან, რომელსაც ვუყვარვარ, უფ-რო ჩქარა მოდის, ვიდრე მთის მწვერვალიდან დაშვებული წყალი."*[527]

## სანგარში წარმოშობილი სირთულე

ზამთარი იყო. კერპთაყვანისმცემლები მედინას გარს შემოერტყნენ, მაგრამ მათ წინ გათხრილმა გაუვალმა სანგრებმა ისინი დააბრკოლა, მედინაში ვერ შევიდნენ.

ბრძოლის წინ ალლაჰის შუამავალმა მედინაში თავის რწმუნებულად იბნ უმმი მექთუმი დატოვა და ალლაჰის გზაზე მებრძოლებთან ერთად სანგრებისკენ დაიძრა.

527. ჰეისემი, X, 313, ზეჰები, სიერი, III, 54; იბნ ჰაჯერი, ელ-ისაბე, III, 298.





შტაბი მთის კალთაზე განთავსდა. შუამავალმა უკან დარჩენილი ბავშვებისა და ქალების ციხე-სიმაგრეებში განთავსება ბრძანა.[528] ბავშვები, რომლებსაც 15 წელი არ შესრულებოდათ, ოჯახებში დააბრუნა, ციხე-სიმაგრეებში გახიზნა. მათ შორის იბნ ომარიც, რომელიც თხუთმეტი წლის იყო. ხოლო ზეიდ იბნ საბითს და ბერა იბნ აზიბს დარჩენის ნება დართო.[529]

ამ დროს ბენი ქურაიზას ებრაელებიც აჯანყდნენ და ალლაჰის შუამავალთან დადებული ხელშეკრულება დაარღვიეს. ამგვარად, ისინი ხელშეკრულების დარღვევის ინიციატორები გახდნენ, ეს მათი მეორე დიდი ღალატი იყო. მუსლიმები ორ ცეცხლს შუა მოექცნენ. ებრაელებმა კერპთაყვანისმცემლების ბელადს, აბუ სუფიანს, ელჩი გაუგზავნეს და შეუთვალეს:

„მედგრად დადექით! მუსლიმებს ჩვენ ზურგიდან შევუტევთ და მათ ფესვებს მოვსპობთო.“ [530]

ეს ღალატი ალლაჰის შუამავლისათვის ძალიან მძიმე იყო, მაგრამ ის მუდამ ალლაჰს ემორჩილებოდა და ამ ძნელ მდგომარეობაშიც კი დიადი ალლაჰის იმედად რჩებოდა.

*„ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია! ის კარგი მმართველიაო!“*[531] — ამბობდა.

მან იკითხა:

*„არავინ არის ისეთი, ვინც ქურაიზადან ამბავს მოგვი-ტანს?“*

528. იბნ ჰისამი, III, 235.
529. ვაქიდი, II, 459.
530. აბდურრეზაქ, V, 368.
531. ვაქიდი, II, 457; იბნისადი, II, 67.

„მე ვარ, ალლაჰის შუამავალო," — თქვა ზუბეირ იბნ ავვამმა.

როგორც კი მდგომარეობა გართულდა და უფრო საშიში გახდა, ალლაჰის შუამავალმა ზუბეირი ებრაელების ამბის გასაგებად კიდევ რამდენჯერმე გააგზავნა და მისი სამსახურით კმაყოფილი დარჩა:

*„ყოველ შუამავალს მაცნე ჰყავს. ჩემი მაცნეც ზუბეირიაო!"*[532] — თქვა შუამავალმა

წმინდა შუამავალმა ებრაელებთან მზვერავები გაგზავნა, რომლებიც ასე გააფრთხილა:

*„წადით, ნახეთ! ჩვენთან მოღწეული ამბავი სწორია თუ არა. თუკი ეს მართალია, საიდუმლოდ გამაგებინეთ, ხმამაღლა არაფერი თქვათ და ადამიანები არ შეაშინოთ, ისინი უიმედობაში არ ჩააგდოთ! თუკი ისინი ჩვენ შორის დადებული ხელშეკრულების ერთგული არიან, შეგიძლიათ ეს ადამიანებს ამცნოთ!"*

ელჩები ბენი ქურაიზაში წავიდნენ და იქ რომ ელოდნენ, იმაზე უარესი მდგომარეობა დახვდათ![533]

წმინდა შუამავალი ყველა იერიშის საპასუხოდ, მედინას დასაცავად სელემე იბნ ესლემს — ორასს, ზეიდს კი სამასკაციან დამხმარე ძალას აძლევდა და მათ ქალაქის დაცვას ავალებდა. ისინი მტერს მედინაში ელოდებოდნენ და ხმამაღლა თექბირს წარმოთქვამდნენ, ქუჩებში წრიულად მოძრაობდნენ.[534]

იმ დილით, როცა ბენი ქურაიზას ებრაელებს იერიში ჯერ კიდევ არ დაეწყოთ, მორწმუნეები მშვიდად იყვნენ. წმინდა აბუ ბაქრი ამბობდა:

532. აჰმედი, III, 314.
533. იბნ ჰიშამი, III, 237.
534. იბნ სადი, II, 67.





„მედინაში წვრილ-შვილის გამო შიში უფრო დიდი იყო, ვიდრე ბენი ქურაიზას, ყურაიშის და გათაფანის არმიების შიში. დრო და დრო ეულის მთის წვერზე ავდიოდი, მედინა-საკენ ვიხედებოდი და როცა ვხედავდი, რომ იქ სიმშვიდე იყო, ალლაჰის მადლობას ვწირავდი.“ [535]

უმმე სელემე გადმოგვცემს:

„მე ალლაჰის შუამავლის გვერდით მურეისის, ჰაიბერის, ჰუდეიბიეს და სხვა ბევრ ომში ვიყავი და მასთან ერთად ბევრი ბრძოლა და შიში გადავიტანე. მათგან ალლაჰის შუამავლისთვის „სანგარზე“ უფრო ძნელი და საშიში არც ერთი არ იყო. დარწმუნებული არ ვიყავით, რომ ბენი ქურაიზა ჩვენს წვრილ-შვილს არ დაესხმოდა თავს“.[536]

მეორე მხრივ, კერპთაყვანისმცემლები სანგრებს ყოველი მხრიდან უტევდნენ. საშინელი შეტაკებები გვიან ღამემდე გრძელდებოდა. დრო და დრო ისარი ალლაჰის შუამავლის კარავსაც კი ხვდებოდა.

კერპთაყვანისმცემლებმა ერთ დღეს მთელი ძალით შეუტიეს იმ ადგილს, სადაც შუამავალი იმყოფებოდა. იმ დღეს ვერც შუამავალმა და ვერც მისმა მიმდევრებმა დრო ვერ იპოვეს ნამაზის სალოცავად. საღამოს, როგორც კი არმია ბანაკისაკენ დაიწია, ალლაჰის შუამავალმა წმინდა ბილალს ეზნის კითხვა უბრძანა. ყველა ნამაზის — შუადღის, სამხრობის, საღამოს — ლოცვები, დაგვიანებული შეასრულა[537] და დამწუხრებულმა კერპთაყვანისმცემლები დაწყევლა:

535. ვაქიდი, II, 460.
536. ვაქიდი, II, 467.
537. ეს შემთხვევა მტკიცებულებაა გადავადებული ლოცვის შესრულ - ბისა.




*„ალლაჰმა მათი სახლები, მათი მუცლები და საფლავები ცეცხლით გაავსოს, იმიტომ, რომ მათ საღამომდე დაგ-ვაყოვნეს და უფლება არ მოგვცეს, მზის ჩასვლამდე ნამაზი გველოცა.“*[538]

## სანგარში გამოჩენილი გმირობა

დიდს თუ პატარას, — ყველას ამ ომში თავისი მოვალეობა ჰქონდა. ალლაჰის შუამავალი ვიწრო სანგარში თვითონაც მორიგეობდა.[539]

უმმე სელემე ამბობდა:

„სანგარში შუამავლის გვერდით ვიყავი, არც იქ და არც სხვა ადგილებში მას გვერდიდან არ ვშორდებოდი. ალლაჰის შუამავალი რომ მორიგეობდა, ამ დროს საშინელმა სიცივემ ამიტანა. შუამავალს ვუცქერდი, ნამაზზე იდგა. შემდეგ სანგრიდან გაიხედა და თქვა:

„ესენი, მგონი, კერპთაყვანისმცემლების ჯარისკაცები არიან, სანგართან ხეტიალობენ! ვინ იქნება, რომ მათ წინ აღუდგესო?“ და დაიძახა:

„აბბად იბნ ბიშრ!“ აბბადმა უპასუხა:

„ლებბეიქ“; ბრძანე შუამავალო!

წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„შენს გვერდით ვინმე არის?“

„დიახ ჩემს გვერდით არიან ზოგიერთები, თქვენს კარავს ვდარაჯობთ!“

შუამავალმა ბრძანა:

538. ბუჰარი, მელაზი, 29, იბნ სადი, II, 68-69, იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 112.
539. ვაქიდი, II, 463-464.





*„შენს ამხანაგებთან ერთად სანგრის გასწვრივ იარე! აი, იქით რომ მოჩანან, ის ოფიცრები, მგონი, მტრის ჯარისკა-ცები არიან, თქვენ გითვალთვალებენ. იმედი აქვთ, რომ ყურადღებას მოადუნებთ და ისინიც ამით ისარგებლებენ, ზოგს დაგჭრიან და ზოგს მოგკლავენ."*

*„ჩემო ალლაჰო! მათი ბოროტება ჩვენ აგვაშორე! მათ წინააღმდეგ დაგვეხმარე და მათზე გაგვამარჯვებინე! ჩვენ შენს გარდა ვერავინ დაგვეხმარებაო!"* — შეევედრა ალლაჰს.

აბბად იბნ ბიშრი ამხანაგებთან ერთად სანგრიდან გავიდა. ამ დროს კერპთაყვანისმცემლების ბელადი აბუ სუფიანიც ჯარისკაცთან ერთად სანგართან ხეტიალობდა. მათ მუსლიმები შეეფეთნენ და ქვები და ისრები დაუშინეს. მეც მათთან ერთად გავჩერდი, ფარისეველთა ჯარისკაცებს ქვები და ისრები დავუშინეთ და შევავიწროვეთ, გავტეხეთ. ცოტა ხნის შემდეგ იძულებელი გახდნენ თავიანთ ადგილებზე დაბრუნებულიყვნენ. როცა შუამავალთან დავბრუნდი, ის ნამაზს ლოცულობდა. „ალლაჰმა აბბად იბნ ბიშრი შეიწყალოსო!" — თქვა. ის შუამავლის თანამიმდევრების იმ ჯგუფს განეკუთვნებოდა, ვინც მუდამ მის კარავთან იდგა.[540]

ალლაჰის შუამავლის მამიდა საფიე ამ ომის დროს ქალებსა და ბავშვებთან ერთად ჰასან იბნ საბითის კოშკში იმყოფებოდა. ებრაელების ათკაციანი ჯგუფი მოვიდა და კოშკს ისრები დაუშინა, შიგ შესვლას ცდილობდნენ. მათგან ერთი კოშკს გარშემო უტრიალებდა, დაუცველ ადგილს ეძებდა. ალლაჰის შუამავალი და მისი თანამიმდევრები ამ დროს სანგარში ომობდნენ.

540. ვაქიდი, II, 464.

წმინდა საფიე გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდა, მის მეტი არავინ იყო, რომ ისინი მოეგერიებინა. გამარჯვება დასწრებაზე იყო. თავი დოლბანდით მაგრად გაიკრა. ხელში სარი აიღო და კოშკიდან ფარულად ძირს ჩამოვიდა, იქ მოხეტიალე ებრაელს ზურგიდან მიეპარა და თავში დაჰკრა, მტერი სიცოცხლეს გამოასალმა. ებრაელები მკვდარი ამხანაგი რომ ნახეს, შეშინდნენ, თქვეს:

„ჩვენთვის არ უთქვამთ, რომ აქ მყოფ ქალებს დაცვა ჰყავთო!“ და დაიშალნენ.[541]

წმინდა აიშე შუამავლის თანამიმდევრების ჯიჰადში ყოფნის დროს, ზურგში მათზე მეთვალყურეობას ასე გადმოგვცემს:

„სანგრის ომის“ დღეს ხალხს უკან გავყევი. ზურგიდან ხმა მომესმა. მოვიხედე და სად იბნ მუაზი და მისი ძმისშვილი ჰარისე იბნ ევსი დავინახე. იმ ადგილზე ჩავიმუხლე, სადაც ვიყავი. სადს ზურგზე ვიწრო ჯავშანი ჰქონდა. მკლავები ჯავშნის გარეთ დარჩენოდა, ლექსს კითხულობდა, რომელიც ჯიჰადში მონაწილეობაზე წაქეზებასა და შეჰიდად დაცემას ეხებოდა. დედამ უთხრა:

„შვილო! გაიქეცი და ალლაჰის შუამავალს დაეწიე! ღმერთმანი, დაიგვიანე!“

სადის დედა ჩიოდა:

„მინდოდა სადს ჯავშნით მთელი სხეული თითებამდე დაეფარა. მეშინოდა, მის ღიად დარჩენილ ხელებს ისარი არ მოხვედროდა.

ალლაჰის გადაწყვეტილება აღსრულდება, სადი იმ დღეს დაიჭრა.“ [542]

541. ჰეისემი, V, 133-134, ვაქიდი, II, 462.
542. აჰმედი, VI, 141; იბნ ჰიშამი, III, 244.





როგორც კი მიხვდა სადი, რომ მისი ჭრილობა ღრმა და სასიკვდილო იყო, ღმერთს შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო! ყურაიშელ კერპთაყვანისმცემლებთან შეტაკება თუ კიდევ უნდა მოხდეს, მაცოცხლე, რომ იმ ორთაბრძოლაშიც მივიღო მონაწილეობა! არც ერთ ტომთან არ მინდა ისე ბრძოლა, როგორც ყურაიშებთან, რომლებმაც წმინდა შუამავალი აწვალეს და ბოროტება გაუკეთეს, ის მოატყუეს და სამშობლოდან განდევნეს. მანამდე არ მომკლა, სანამ ქურაიზას შთამომავლების დასჯის ნახვით არ გავიხარებ,[543] ხოლო თუკი მათთან ბრძოლა აღარ იქნება, ჩემი ჭრილობა შეჰიდობის მიზეზად მიქციე და ღირსი გამხადე შენს წინ წარდგომისაო.“

სადმა ვედრების კითხვა დაამთავრა თუ არა, სისხლისდე-ნა შეუჩერდა, ერთი წვეთი სისხლიც კი აღარ მოსდიოდა.[544]

ალლაჰის შუამავალმა სადისთვის მეჩეთში კარავი გაშა-ლა. ამის მიზანი ის იყო, რომ უფრო ხშირად მოენახულებინა და მასთან უფრო მჭიდროდ ყოფილიყო დაკავშირებული.[545]

ვიწრო სანგრებში მხოლოდ რამდენიმე კერპთაყვანის-მცემელს შეეძლო გავლა. ამათგან ერთი ამრ იბნ აბდი მთელ არაბეთში ყველაზე განთქმული ფალავანი იყო. მის წინააღმდეგ წმინდა ალი გამოვიდა და ალლაჰის შეწევნით, ის მოკლა. მის უკან მოსულებსაც იგივე ბედი ეწიათ.

ომი გრძელდებოდა, მორწმუნეები ისეთ ძნელ მდგომარეობაში ჩაცვივდნენ, რომ ლოდინი დაიწყეს, ღვთიური

543. აჰმედი, VI, 141; იბნ ჰიშამი, III, 244.
544. თირმიზი, სიერი, 29/1582; აჰმედი, III, 350.
545. ბუჰარი, მეღაზი, 30.

დახმარება როდის მოვიდოდა. ამ მდგომარეობას დიადი ღმერთი აიათში ასე გადმოგვცემს:

إِذْ جَاؤُوكُم مِّن فَوْقِكُمْ وَمِنْ أَسْفَلَ مِنكُمْ وَإِذْ زَاغَتْ الْأَبْصَارُ وَبَلَغَتِ الْقُلُوبُ الْحَنَاجِرَ وَتَظُنُّونَ بِاللهِ الظُّنُونَا . هُنَالِكَ ابْتُلِيَ الْمُؤْمِنُونَ وَزُلْزِلُوا زِلْزَالاً شَدِيداً

**„აკი, დაგესხმნენ ისინი თქვენ ზევიდან და ქვევიდან და მაშინ მზერა გაიყინა უიმედობის გამო, გულნი ყელს მიებჯინა და თქვენ ალლაჰის შესახებ ნაირ-ნაირი ეჭვი გამოთქვით.სწორედ იქ გამოიცადნენ მორწმუნენი და განიცადეს დიდი თრთოლვა!“**

وَإِذْ يَقُولُ الْمُنَافِقُونَ وَالَّذِينَ فِي قُلُوبِهِم مَّرَضٌ مَّا وَعَدَنَا اللهُ وَرَسُولُهُ إِلَّا غُرُوراً . وَإِذْ قَالَت طَّائِفَةٌ مِّنْهُمْ يَا أَهْلَ يَثْرِبَ لَا مُقَامَ لَكُمْ فَارْجِعُوا وَيَسْتَأْذِنُ فَرِيقٌ مِّنْهُمُ النَّبِيَّ يَقُولُونَ إِنَّ بُيُوتَنَا عَوْرَةٌ وَمَا هِيَ بِعَوْرَةٍ إِن يُرِيدُونَ إِلَّا فِرَاراً . وَلَوْ دُخِلَتْ عَلَيْهِم مِّنْ أَقْطَارِهَا ثُمَّ سُئِلُوا الْفِتْنَةَ لَآتَوْهَا وَمَا تَلَبَّثُوا بِهَا إِلَّا يَسِيراً . وَلَقَدْ كَانُوا عَاهَدُوا اللهَ مِن قَبْلُ لَا يُوَلُّونَ الْأَدْبَارَ وَكَانَ عَهْدُ اللهِ مَسْؤُولاً . قُل لَّن يَنفَعَكُمُ الْفِرَارُ إِن فَرَرْتُم مِّنَ الْمَوْتِ أَوِ الْقَتْلِ

**„და აკი, ამბობდნენ თვალთმაქცნი და რომელთა გულებშიც სენია: „რაც აღგვითქვა ალლაჰმა და მისმა შუამავალმა არაფერია, გარდა ფუჭი შეცდენისა!“ და აკი,**





**თქვა მათგან ერთმა ჯფუფმა: „ჰეი, იასრიბის (მედინას) მკვიდრნო! ვერ გაუმკლავდებით, უკან მიბრუნდით!“ მათგან ერთმა ჯგუფმა შუამავლისგან ნებართვა აიღო და თქვა: „ჩვენი სახლები დაუცველი დაგვრჩაო“. არ იყო ისინი დაუცველი, მხოლოდ გაქცევა სურდათ. და რომ შეჭრილიყვნენ იქ მათ წინააღმდეგ ყოველი მხრიდან, მერე მოეთხოვათ ცდუნდითო, დაუფიქრებლად უმალ დასთანხმდებოდნენ. და ვფიცავ, მანამდე აღთქმა ჰქონდათ ალლაჰთან დადებული, რომ არ იქცევდნენ ზურგს. იცოდეთ, რომ ალლაჰის წინაშე დადებული აღთქმა აუცილებლად მოგეკითხებათ! უთხარი: „გაქცევა არას გარგებთ, თუ სიკვდილს ან დაღუპვას გაურბიხართ....“** [546]

وَلَمَّا رَأَى الْمُؤْمِنُونَ الْأَحْزَابَ قَالُوا هَذَا مَا وَعَدَنَا اللَّهُ وَرَسُولُهُ
وَصَدَقَ اللَّهُ وَرَسُولُهُ وَمَا زَادَهُمْ إِلَّا إِيمَاناً وَتَسْلِيماً

**„და როცა დაინახეს მორწმუნეებმა მოკავშირე ერთეულები, თქვეს: „ესაა, რაც აღგვითქვა ალლაჰმა და მისმა შუამავალმა. და ჭეშმარიტება გვამცნო ალლაჰმა და მისმა შუამავალმა“. და ეს მათ არაფერს შეჰმატებს თუ არა რწმენას და მორჩილებას!“** [547]

### ომი ხრიკია

ამგვარად, მორწმუნეები მთელი ძალებით იბრძოდნენ. მხოლოდ ნუამმა, რომელიც გათაფანის ტომის წინამძღოლთაგანი იყო და შუამავლის ინსტრუქციით — „ომი

546. სურა აჰზაბი, აიათები 10-16.
547. სურა აჰზაბი, აიათი 22.

ხრიკიაო“,[548] — ხელმძღვანელობდა, კერპთაყვანისმცემლებსა და ბენი ქურაიზას გათიშვა მოახერხა. მედინაზე გარშემორტყმული ტომები გაიყვნენ და უთანხმოება ჩამოუვარდათ. ყველას ერთმანეთის ეშინოდა. საბოლოოდ ებრაელები ნუამის ხრიკებზე წამოეგნენ და ციხეებში ჩაიკეტნენ. მორწმუნეები კვლავაც საკმაოდ მძიმე მდგომარეობაში იყვნენ. წმინდა შუამავალსა და მის თანამიმდევრებს, რომლებიც კერპთაყვანისმცემლების ალყაში იყვნენ მოქცეული და მძიმე გამოცდის წინაშე იდგნენ, ეს აიათი მოევლინათ:

أَمْ حَسِبْتُمْ أَن تَدْخُلُواْ الْجَنَّةَ وَلَمَّا يَأْتِكُم مَّثَلُ الَّذِينَ خَلَوْاْ مِن قَبْلِكُم مَّسَّتْهُمُ الْبَأْسَاء وَالضَّرَّاء وَزُلْزِلُواْ حَتَّى يَقُولَ الرَّسُولُ وَالَّذِينَ آمَنُواْ مَعَهُ مَتَى نَصْرُ اللّهِ أَلا إِنَّ نَصْرَ اللّهِ قَرِيبٌ.

**„ნუთუ გეგონათ, რომ სამოთხეში შეხვიდოდით მაშინ, როცა ჯერ არ მოგსვლიათ ის, რაც თქვენს უწინ გარდასულებს მოევლინათ? მათ უბედურება და გაჭირვება შეეხო და ისე შეირყნენ, რომ შუამავალი და ისინიც, რომელთაც მასთან ერთად ირწმუნეს, ამბობდნენ: როდის შეგვეწევა ალლაჰი? უთუოდ, ალლაჰის შეწევნა ახლოსაა!“** [549]

ალლაჰის შუამავალმა ხელები მაღლა აღაპყრო და ღმერთს შეევედრა:

*„ღმერთო ჩემო! დიდებული ყურანის მომვლენო ალლაჰო! ღმერთო, მტრების სწრაფად მოანგარიშევ! შენ მედინას წინ შეკრებილი ეს არაბული ტომები დამალე!*

548. ბუჰარი, ჯიჰადი, 157, მუსლიმი, ჯიჰადი, 17.
549. სურა ბაყარა, აიათი 214.





*ჩემო ალლაჰო! მათი ნებისყოფა გატეხე და ადგილებზე ნულარ გააჩერებ!“*[550]

ალლაჰის შუამავალს ეს ვედრება დამთავრებული არ ჰქონდა, რომ ღმერთის დახმარება მართლაც მოვიდა. მტრის რიგების მიმართულებით საშინელი ქარიშხალი ატყდა. საშინელი გრიგალი, რომელიც ყველაფერს ფანტავდა, მედინას დაბლობებში არსებულ მტვერსა და მიწას კერპთაყვანისმცემლებს პირდაპირ სახეში აყრიდა. კარვებს არღვევდა და ჰაერში აფრიალებდა, საჭმლის ქვაბებს აბრუნებდა, ცეცხლს აქრობდა, სატვირთო აქლემებსა და ჯარისკაცთა ცხენებს ერთმანეთს ახეთქებდა.[551]

კერპთაყვანისმცემლები, რომელთაც ეს ზეციური კატასტროფა და ღვთიური წამება დაატყდათ თავს, საცოდავ მდგომარეობაში ჩავარდნენ, აირივ-დაირივნენ. აბუ სუფიანიც კი, რომელიც ომში ყველაზე გაშმაგებული იბრძოდა, გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდა და ჯარისკაცებს უთხრა:

„მე უკან ვბრუნდები. თქვენც გზას გაუდექით!“ აქლემზე შეჯდა და მექასაკენ მოკურცხლა. [552]

დიადმა ღმერთმა მორწმუნეებს დახმარება გამოუგზავნა, აიათში ნაბრძანებია:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا اذْكُرُوا نِعْمَةَ اللهِ عَلَيْكُمْ إِذْ جَاءتْكُمْ جُنُودٌ فَأَرْسَلْنَا عَلَيْهِمْ رِيحاً وَجُنُوداً لَّمْ تَرَوْهَا وَكَانَ اللّهُ بِمَا تَعْمَلُونَ بَصِيراً.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გახსოვდეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, აკი, მოგადგათ ლაშქარნი . მა-**

550. ბუჰარი, მეღაზი, 297.
551. იხ. იბნ სადი, II, 71.
552. იხ. იბნ ჰიშამი, III, 251.

**შინ ჩვენ მოვავლინეთ მათზე ქარი და ლაშქარნი, რომელსაც ვერ ხედავდით. და ალლაჰი ხედავს იმას, რასაც თქვენ სჩადიხართ!“ [553]**

وَرَدَّ اللّٰهُ الَّذِينَ كَفَرُوا بِغَيْظِهِمْ لَمْ يَنَالُوا خَيْراً وَكَفَى اللّٰهُ الْمُؤْمِنِينَ الْقِتَالَ وَكَانَ اللّٰهُ قَوِيّاً عَزِيزاً

**„და უკან გააბრუნა ალლაჰმა ისინი, რომელთაც უარყვეს, თავიანთ ბრაზითურთ, მათ ვერ ეწიენ სიკეთეს. და ალლაჰმა ომის მძიმე ტვირთისგან დაიხსნა მორწმუნენი. და ალლაჰი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია!“ [554]**

არეულ-დარეული კერპთაყვანისმცემლები გაიქცნენ. მათ ბრძოლის ველზე აქლემები, საომარი იარაღები, სურსათ-სანოვაგე და სხვა ბევრი ალაფი დატოვეს. ამის გამო მედინაში გაჭირვება აღარ იყო. ალლაჰის შუამავალმა ამ ღვთიური წყალობისა და დიდი გამარჯვების შემდეგ თანამიმდევრებს უთხრა:

*„ახლა თქვენი ჯერია! ამის შემდეგ ყურაიშები თქვენზე აღარ გამოილაშქრებენო!“*[555]

ამგვარად, მან აღნიშნა, რომ ამის შემდეგ შეეძლოთ მარტო თავდაცვითი კი არა, თავდასხმითი ომიც ეწარმოებინათ. ახლა მარტო კერპთაყვანისმცელების სიამაყე კი არა, მათი თავდასხმითი ძალებიც განადგურებული იყო. ყველა მორწმუნე ალლაჰის შუამავლის წარმოთქმულ ამ ჭეშმარიტებას ეთანხმებოდა და ხმამაღლა ამბობდა:

„ამის შემდეგ, მათზე ჩვენ გავილაშქრებთო!“

553. სურა აჰზაბი, აიათი 9.
554. სურა აჰზაბი, აიათი 25.
555. ბუჰარი, მეღაზი, 29.





**ბენი ქურაიზას ომი** *(23 ზილქადე, 5/15 აპრილი, 627 წ.)*

მუსლიმებმა „სანგარის ომი“ მოიგეს. მტერი აზარალეს და მექაში დაბრუნედნენ. ალლაჰის შუამავალი სახლში დაბრუნდა, ჩვეულებისამებრ აბჯარი გაიხადა და ბანაობა დაიწყო. ამ დროს ჯებრაილი მოვიდა და უთხრა:

„იარაღი უკვე მიატოვე? ჩვენ ჯერ არ მიგვიტოვებია!“

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„ეს იმას ნიშნავს, რომ უნდა გავილაშქროთ, სად?“*

ჯებრაილმა ბენი ქურაიზას ტომის სამშობლოზე მიუთითა. მათ ომის დროს შუამავალს უღალატეს. როგორც ებრაელებმა, ბენი ქურაიზამაც ალლაჰის შუამავალთან დადებული შეთანხმება დაარღვია, ყველაზე მძიმე მომენტში უღალატა. მათ შორის დადებული შეთანხმების თანახმად, როცა მედინას კერპთაყვანისმცემლები დაესხმოდნენ თავს, ისინი ქალაქის დასაცავად უნდა გამოსულიყვნენ. მაგრამ ისინი პირიქით იქცეოდნენ. ყოველი ხელსაყრელი შემთხვევისას ათასგვარ ვერაგობასა და სისაძაგლეს ჩადიოდნენ. თავიანთი სამარე საკუთარი ხელით ამგვარად გაითხარეს.

როგორც კი ღმერთისაგან ბრძანება მიიღო, წმინდა შუამავალმა, მაშინვე მორწმუნეები შეკრიბა და ბენი ქურაიზაზე გაილაშქრა.

*„ვინც მისმენს და მემორჩილება, ყველამ ნაშუადღევის ნამაზი არ უნდა ილოცოს მანამ, სანამ ბენი ქურაიზას სამშობლოში არ მივაღწევთო!“* — ბრძანა და გზას დად-

გა. ასე, რომ ებრაელები ბრძოლისთვის მომზადებას ველარ მოასწრებდნენ.[556]

როგორც კი ებრაელებმა დაინახეს წმინდა ალის მეთაურობით მომავალი მოწინავე ძალა, იმის ნაცვლად რომ მოენანიებინათ ყველაფერი ის, რაც ჩაიდინეს, განრისხდნენ და ალლაჰის შუამავლის მისამართით ათასგვარი სისაძაგლე ილაყბეს. ხმა ჩაიწყვიტეს მხოლოდ მას შემდეგ, როცა ალლაჰის შუამავლის მეთაურობით მომავალი სამიათას კაციანი ისლამური არმია დაინახეს. ალლაჰის შუამავლის შიშით, თავიანთი ნათქვამი უარყვეს.

უსეიდ იბნ ჰუდაირმა მათ უთხრა:

„ალლაჰის მტრებო! თქვენს ციხეზე მანამ გვექნება ალყა შემორტყმული, სანამ შიმშილით არ დაიხოცებითო!"

ბენი ქურაიზას ებრაელებმა შიშით შეახსენეს, რომ ჩვენ ჰაზრეჯელები არა ვართ, (თქვენი) მოკავშირეები ვართო.

„ახლა უკვე თქვენსა და ჩვენს შორის არც შეთანხმებაა და არც მოლაპარაკებაო," — შეახსენა უსეიდმა.

ალლაჰის შუამავალი ბრძოლის დაწყებამდე ციხესიმაგრესთან ახლოს მივიდა და მათ ისლამი უქადაგა, მაგრამ მათ არ ისმინეს.

ალყა დიდხანს რომ გაგრძელდა, ებრაელები ძალიან დანაღვლიანდნენ. ლიდერებისაგან ქაბ იბნ ესედმა მიმართა: „ებრაელების ჯამაათნო! ხომ ხედავთ, რა უბედურება დაგვატყდა თავს. მე თქვენ სამ წინადადებას გთავაზობთ, ერთ-ერთი აირჩიეთ."

„ბრძანეო", — უთხრეს.

556. ბუჰარი, მეღაზი, 30.





ქაბმა დაიწყო:

„პირველი, ამ კაცს დავემორჩილოთ, მისი შუამავლობა ვაღიაროთ! ღმერთმანი, ეს აშკარაა, რომ ის თქვენთვის მოვლენილი შუამავალია, ეს ის კაცია, რომელიც თქვენს წიგნებშია მოხსენებული. თუკი მას ირწმუნებთ, თქვენ სისხლს, ქონებას ბავშვებსა და ქალებს დაიცავთ!“

„ჩვენ არასდროს ვიტყვით უარს თევრათის (თორა) კანონებბზე, მას სხვა წიგნით არასდროს შევცვლით,“ — იყო პასუხი.

ამის შემდეგ ქაბმა მათ შაბათ ღამეს, მუსლიმთა იერიშის დაწყებამდე, მათზე თავდასსხა შესთავაზა. არავინ არ დაეთანხმა, რადგანაც ალლაჰმა მათ გულში შიში დათესა.

სამმა ახალგაზრდამ: საალებემ, უსეიდმა და ესედმა ებრაელი მეცნიერების ბოლო შუამავალზე მონათხრობი თავისებურებები მუჰამედ შუამავალში დაინახეს და გამუსლიმდნენ. ღამე ციხიდან გამოიპარნენ და შუამავალთან მივიდნენ![557]

ებრაელები იმ დღეს იძულებული გახდნენ, უპირობოდ ჩაბარებოდნენ. იმის გამო, რომ ბენი ქურაიზას ებრაელები ევსის ტომის დაცვის ქვეშ იმყოფებოდნენ, ალლაჰის შუამავალმა არბიტრად ტომის წინამძღოლი, წმინდა სადი, იხმო. მიუხედავად იმისა, რომ სადი დაჭრილი იყო, წმინდა შუამავალს დაემორჩილა და ეახლა. როცა ის დაიჭრა, დიად ღმერთს ასე შეეხვეწა:

„ღმერთო! სული არ წამართვა მანამ, სანამ ქურაიზებზე შურს არ ვიძიებთო!“ წმინდა სადმა, ებრაელების სურვილით, სამართალი მუსას კანონების მიხედვით

557. იბნ ჰიშამი, III 256.

გაარჩია. მის მიერ მიღებული გადაწყვეტილება წმინდა შუამავალმაც დაამოწმა და თქვა:

*„სად! ვფიცავ, რომ შენ ალლაჰის შვიდსაფეხურიან ზეცაში დაწესებული კანონების შესაბამისი მმართველი ხარ!“*

წმინდა სადის გულიდან წარმოთქმული ვედრება დაკმაყოფილდა. ომში მორწმუნეებისათვის ზურგში ლახვარის ჩამცემი ებრაელების საქმე როგორც კი გაარჩია, მას ჭრილობა გაეხსნა, ცოტა ხნის შემდეგ ამ შუამავალზე შეყვარებულ თანამიმდევარს შეჰიდად გარდაცვალების ბედნიერება უწყალობა ღმერთმა.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„სად იბნ მუაზის გარდაცვალების მიზეზით ღმერთის სამყოფელი შეირყა.“*[558]

მიუხედავად იმისა, რომ სადს უშველებელი სხეული ჰქონდა, ადამიანებს მისი გვამი რომ გადაჰქონდათ, ის მსუბუქი ეჩვენათ. ალლაჰის შუამავალმა ამ საოცრების შესახებ ბრძანა:

*„ის სხვებს მიჰყავთ! ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი ძალა ეკუთვნის, ანგელოზებმა სადის სულით გაიხარესო!“*

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა სადის განსასვენებელი ნამაზი ილოცა, ის საფლავში ჩაასვენა და მიწა მიაყარა, შემდეგ კი დიდხანს ალლაჰს თაყვანს სცემდა. მისი თანამიმდევრებიც ალლაჰის შუამავალს მიჰყვნენ და ლოცულობდნენ. შემდეგ წმინდა შუამავალმა თექბირი აიღო, თანამიმდევრებმაც თექბირი აიღეს. მისმა თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

558. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 12, მუსლიმი, ფედაილულ რაჰამე 125.





„ალლაჰის შუამავალო! რატომ ლოცულობდი ამდენხანს და თექბირიც რატომ აიღე!“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მანამ, სანამ ალლაჰი გააფართოებდა, საფლავი ვიწრო იყო და ამ ღვთისმოსავ მონა-მსახურს უჭერდაო.“*

ენესი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალს ოქროს სირმებით მოქარგული ჯუბა აჩუქეს. ეს ჩასაცმელი ხალხს ძალიან მოსწონდა. მისი სილამაზისაგან გაოცებული იყვნენ. ალლაჰის შუამავალმა თქვა:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც მუჰამმედის ძალა ეკუთვნის, რომ სად იბნ მუაზის ხელსახოცები, რომლებიც სამოთხეში აქვს, მაგაზე უფრო ლამაზი და გასაოცარიო.“*[559]



„სანგრის ბრძოლაში“ ღმერთის წყალობა და წარმატება ყურანში ასეა გაცხადებული:

وَأَنزَلَ الَّذِينَ ظَاهَرُوهُم مِّنْ أَهْلِ الْكِتَابِ مِن صَيَاصِيهِمْ وَقَذَفَ فِي قُلُوبِهِمُ الرُّعْبَ فَرِيقاً تَقْتُلُونَ وَتَأْسِرُونَ فَرِيقاً . وَأَوْرَثَكُمْ أَرْضَهُمْ وَدِيَارَهُمْ وَأَمْوَالَهُمْ وَأَرْضاً لَّمْ تَطَؤُوهَا وَكَانَ اللّٰهُ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيراً

**„და წიგნის ხალხთაგან, რომელნიც დაეხმარნენ მათ, გამოაძევა თავიანთი ციხე-სიმაგრეებიდან და ჩააგდო**

559. ბუჰარი, ბედულ-ჰადეს 8; მუსლიმი, ფედაილი, 126..

**მათ გულებში შიში. მათ ნაწილს ხოცავდით თქვენ და ტყვედ აგყავდათ ნაწილი.**

**და დაგიმკვიდრა თქვენ მათი მიწები, სახლები, ქონება და ის მიწებიც, რომელზეც ფეხიც კი არ გქონდათ დადგმული. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!“** *(სურა აჰზაბი, 33/26-27)*







# ჰიჯრის მეექვსე წელი

## გამარჯვების გასაღები: ჰუბეიბიეს შეთანხმება ქააბას მონატრებით გამოწვეული მგზავრობა

ალლაჰის შუამავალმა სიზმარი ნახა და ამ მიზეზით მუსლიმებს მასთან ერთად ქააბას მონახულება და მის გარს შემოვლა შესთავაზა.[560] ამ მიწვევას 400 თანამიმდევარი დაეთანხმა. წმინდა შუამავალი მათთან ერთად ჰიჯრის მეექვსე წელს, ზილყადეს თვის პირველ ორშაბათს, მექისკენ დაიძრა. ისინი საომრად არ მიდიოდნენ, ამიტომაც თან მხოლოდ სამგზავრო საჭურველი წაიღეს და სამოცდაათამდე ყურბნად შესაწირა აქლემი წაიყვანეს.[561]

წმინდა ომარმა შუამავალს ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! არ ნერვიულობთ, რომ აბუ სუფიანი და მისი ხალხი შეიძლება თავს დაგვესხან? არ შეიძლება, ყოველი შემთხვევისთვის, იარაღი წავიღოთ?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„არ ვიცი! როცა მიზნად უმრა დავისახე, არ მინდა იარაღი წავიღო.“*[562]

დათქმულ დროს, „ზულჰულეიფეს“ უბანში რომ მივიდნენ, წმინდა შუამავალმა იჰრამი ჩაიცვა და უმრას გან-

560. იბნ სადი, II, 35.
561. ვაქიდი, II, 573.
562. ვაქიდი, II, 573.





ზრახვა დაისახა. თანამიმდევრებიც ასე მოიქცნენ, ხმამაღლა თელბიე **(ლებბე ალლაჰუმე ლებექ)** წარმოთქვეს. მათი გულები შეპყრობილი იყო ქააბას ნახვის დაუოკებელი სურვილით. სულიერი აღელვებითა და ღმერთის სიყვარულით შეპყრობილები იქაურობას ნაბიჯ-ნაბიჯ უახლოვდებოდნენ.

როგორც კი გაიგეს, მუსლიმები მექის გზას დაადგნენო, ყურაიშები აღელვებამ შეიპყრო. შეიკრიბნენ და გადაწყვიტეს მორწმუნეები მექაში არ შეეშვათ. ჰალიდ იბნ ველიდის და იქრიმეს მეთაურობით მომზადებული ორას კაციანი ჯგუფი გზას გაუდგა.

ალლაჰის შუამავალი სენიეს უბანში მივიდა. იქიდან შესაძლებელი იყო იმ ადგილამდე ჩასულიყვნენ, სადაც ყურაიშები იმყოფებოდნენ. მაგრამ შუამავლის აქლემმა, ქასვამ, იქ ჩაიმუხლა.

„ადექი, ადექი, წადი, წადიო!“ — უძახეს, მაგრამ აქლემი არ ადგა.

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„არა, ქასვას არ ჩაუმუხლია და არ დარჩენილა. ამას ამ-გვარი ხასიათი არ აქვს. მისი გაჩერება მაშინ, როცა მექაში მიდის, მხოლოდ ღმერთს შეუძლიაო“*

შემდეგ წმინდა შუამავალმა გააგრძელა:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული და ძალა ეკუთ-ვნის, ყურაიშმა კერპთაყვანისმცემლებმა ჰარემში, (სადაც ორთაბრძოლა, სისხლის დაღვრა და ნათესავების უფლებათა შელახვის მსგავსი) საქმეების ჩადენა აკრძალულია, ალლაჰის თაყვანისცემის საფასურად, რაც უნდა მთხოვონ, აუცილებლად შევუთანხმდებიო!“*





შემდეგ აქლემის წამოყენება ისურვა, აქლემი შეხტა და ადგა. ალლაჰის შუამავალმა იმ მხარისკენ მიტრიალ-და, სადაც ყურაიშები იყვნენ და ჭასთან, რომელშიც ცოტა წყალი მოიპოვებოდა, აქლემიდან ჩამოქვეითდა. ეს ჰუდეიბიეს მხარის ყველაზე შორი ადგილი იყო.

მათთან ჰუზას ტომის ბელადი ბუდეი ტომის ერთ ჯგუფთან ერთად მოვიდა და მექელების აღელვების და ომისთვის მზადების ამბავი მოიტანა. მათი ამ აღელვების საპასუხოდ ალლაჰის შუამავალმა ჰუდეიბიეში მოსვლის მიზეზი აუხსნა:

*„არავისთან საბრძოლველად არ მოვსულვართ. ჩვე-ნი მიზანი ქააბას მონახულებაა, უმრაა. ომმა ყურაიშე-ბს ძალა გამოაცალა და მათ დიდი ზარალი მიაყენა. თუ გინდათ (ჩვენს შორის ორთაბრძოლის შეწყვეტისთვის), მათთან გარკვეული დროით ხელშეკრულებას დავდებთ. ამ მდგომარეობაში ისინი ჩემსა და ხალხს შორის არ უნდა ჩადგნენ. თუ სურთ, ხალხის მიერ მიღებული ისლამი, ყუ-რაიშებმაც მიიღონ და შეუძლიათ მშვიდად იყვნენ. თუკი ყურაიშები ამ შეთავაზებას არ დაეთანხმებიან, ღმერთ-მანი, მე ამ რწმენის სასიკეთოდ მანამ ვიბრძოლებ, სანამ თავი მხრებზე მედგმება. ალლაჰის შენაპირები აუცილე-ბლად აღსრულდება.“*

ბუდეილი მექაში დაბრუნდა და ყურაიშებს ალლაჰის შუამავლის ეს სიტყვები გადასცა. იბნ მესუდი წამოდგა და თქვა:

„ეს კაცი თქვენ სწორ და კეთილ გზას გაჩვენებთ. მას დაეთანხმეთ და მოსალაპარაკებლად მასთან მე გამგზა-ვნეთ!“

ყურაიშელები დათანხმდნენ და მესუდს ნება დართეს შუამავალთან წასულიყო:

ურვე ალლაჰის შუამავალთან მივიდა. წმინდა შუამავალმა მასაც იგივე უთხრა, რაც ბუდეილს. ურვე ამ დროს ცალი თვალით ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრების ქცევას აკვირდებოდა. როცა დაბრუნდა, ნანახი ყურაიშებს ასე გადასცა:

„ჩემო მოდგმავ, მომისმინეთ! ღმერთმანი, მე, როგორც ელჩი, ბევრი მეფის წინაშე წარვმსდგარვარ: ქისრასთან, ქა-ისერთან, ნეჯაშთან ვყოფილვარ, მაგრამ ის, რაც მუჰამმედ-თან დაკავშირებით ვნახე, სხვაგან არსად მინახავს. ის თუ რამეს უბრძანებს, ყველა ერთად გარბის, თუკი აბდესს აიღებს, აბდესის წყლის ასაღებად ერთმანეთს ეპაექრებიან. თუკი რამეს საუბრობს, სულგანაბული უსმენენ. ისე სცემენ პატივს, რომ მას სახეში არ უყურებენ, თავი მის წინ აქვთ დახრილი. თავიდან ერთი ბეწვი თმა რომ ჩამოუვარდეს, მაშინვე აიღებენ და ინახავენ. ეს კაცი თქვენ რაციონალურ წინადადებას გთავაზობს, დაეთანხმეთ“.[563]

ურვეს ამ განმარტებებზე ქინანეს ტომის ერთმა წარმომადგენელმა თქვა:

„თუ ნებას მომცემთ, მასთან ერთხელ მეც წავალო.“ როგორც კი ალლაჰის შუამავალსა და მის თანამიმდევრებს მიუახლოვდა, წმინდა შუამავალმა თქვა:

*„აი, სხვაც! ის იმ ტომს განეკუთვნება, ვინც ჰაჯობისა და უმრასთვის გამოყოფილ საყურბნე აქლემებს სცემს პატივსო. ყურბნები მის წინ გამორეკეთ და ნახოს!“* თანამიმდევრები იმ კაცს თელბიეთი (ლებბექ ალლაჰუმმე

563. დასავლელი მწერალი თომას ჯარლილე იძულებული გახდა, ეს ასე გამოეხატა:
„არც ერთ იმპერატორს, რომელსაც თავზე გვირგვინი ედგა და სკიპტრა ეჭირა, იმდენი პატივი არ ღირსებია, რამდენიც მუჰამმედსო“





ლებბექ) შეხვდნენ. მოსულმა ეს რომ დაინახა, გაოცებით თქვა:

„ამ ადამიანებისათვის ქააბას გზების გადაკეტვა ღირსეული საქციელი არ არისო.“ [564]

კერპთაყვანისმცემლებმა ამ ელჩებს არ მოუსმინეს, გაერთიანება შექმნეს და თავდასასხმელად გააგზავნეს. ეს ჯგუფი მუსლიმებმა ტყვედ აიყვანეს, აუხსნეს, რომ ალლაჰის შუამავალი საომრად კი არა, უმრას შესასრულებლად იყო მოსული და გაანთავისუფლეს.[565]

წმინდა შუამავალმა კარავი ჰუდეიბიეში, მექას ჰარემის გარეთ, გაშალა. იქ ყოფნის პერიოდში ალლაჰის შუამავალი მიდიოდა და ყველა ნამაზს მექას ჰარემში ასრულებდა.[566] ამბობდა, რომ მესჯიდი ჰარემში შესრულებული ერთი ლოცვა, სხვა ადგილზე შესრულებულ ასიათას ნამაზზე უფრო ღირსეულიაო.[567]

## ალლაჰის მიერ მოწონებული შეთანხმება (ბეიათულ რიდვანი)

ამ დროს კერპთაყვანისმცემლებისაგან კიდევ რამდენიმე ელჩი მოვიდა, მაგრამ ვერც ერთმა ვერ შეძლო თავისიანების დარწმუნება შეთანხმებაზე. საბოლოო მშვიდობის დასამყარებლად, კერპთაყვანისმცემლების სანახავად და ამბის გასაგებად წმინდა შუამავალმა მექაში წმინდა ოსმანი გაგზავნა და დააბარა:

564. ბუჰარი, შეჰადეთი, 15; აჰმედი, IV, 323-324.
565. მუსლიმი, ჯიჰადი, 132, 133 .
566. ვაქიდი, II, 614, აჰმედი, IV, 326.
567. იხ. იბნ მაჯე, აქაბე, 195.

*„ყურაიშებთან წადი! მათ აცნობე, რომ აქ ჩვენ არავისთან საბრძოლველად არ მოვსულვართ! ჩვენ აქ მხოლოდ იმისათვის მოვედით, რომ ქააბა მოვინახულოთ, მას პატივი მივაგოთ და თაყვანი ვცეთ, ყურბანი დავკლათ და უკან გავბრუნდეთ! ამას რომ აუხსნი, მათ ისლამი უქადაგე!“* ამავე დროს დაავალა, რომ იქაურ მორწმუნეებს, შეხვედროდა და მათთვის ეხარებინა, რომ მექაზე გამარჯვება ახლოს იყო, რომ დიადი ალლაჰი მათ რწმენას დაეხმარებოდა. ახლო იყო ის დღე, როცა მექაში რწმენა აშკარად გაცხადდებოდა.[568]

წმინდა ოსმანი ალლაჰის შუამავლის ბრძანების შესას-რულებლად მექაში მაშინვე წავიდა. კერპთაყვანისმცემლებს ამცნო, რომ მათი მიზანი უმრას შესრულება იყო. მიუხედავად ამისა, კერპთაყვანისმცემლებმა ნებართვა მაინც არ მისცეს. ისე, რომ ოსმანისთვის თვალი არ მოუცილებიათ, უთხრეს:

„შენ თუ გინდა, ქააბას შემოუარეო!“ მაგრამ წმინდა ოსმანმა, რომელმაც თავისი თავი ალლაჰსა და შუამავალს მიუძღვნა, უთხრა:

„თუკი წმინდა შუამავალი ქააბას ვერ შემოუვლის გარს, მეც არ შემოვუვლი! მე ქააბას მხოლოდ მის ზურგს უკან მოვინახულებ.“ ამით მან ალლაჰის შუამავლისადმი უსაზღვრო ერთგულება გამოხატა.[569]

ოსმანმა უკან დაბრუნება დაიგვიანა, ატყდა მითქმა-მოთქმა, რომ ის მოკლესო. მუსლიმებსა და კერპთაყვანისმცემლებს შორის სიტუაცია დაიძაბა. ალლაჰის შუამავალმა, წმინდა ოსმანის სიკვდილის ალბათობის გამო, თანამიმდევრები შეკრიბა და უთხრა:

568. იბნ სადი, II, 97; იბნ ქაიმი, III, 290.
569. აჰმედი, IV, 324.





*„აქედან მანამ არ წავალთ, სანამ იმ კერპთაყვანისმცემ-ლებს არ წავეჩხუბებით, ვისაც მოველაპარაკეთო.“*[570]

მას ყველა იმ თანამიმდევარმა აუბა მხარი, ვინც მზად იყო ალლაჰის გზაზე თავი გაეწირა. ქალმა-კაცმა, დიდმა-პატარამ — ყველამ ერთხმად აღიარა:

„ალლაჰის შუამავალს გულში რა სურვილიც აქვს, ყველას ვეთანხმებით“ და ალლაჰის შუამავლის ეს სურვილი სიხარულით აღასრულეს.[571]

მორწმუნეებმა სიტყვა მისცეს, რომ ალლაჰის გზაზე სისხლის უკანასკნელ წვეთამდე იბრძოლებდნენ. წმინდა შუამავლის წმინდა ხელი დაიჭირეს და შეჰფიცეს. ფიცის დროს ალლაჰის შუამავალმა მისი ერთი ხელით მეორე ხელი დაიჭირა და დაამატა:

*„ესეც ოსმანის თანხმობააო!“* ოსმანისადმი ნდობა და სიყვარული ამგვარად გამოხატა.[572]

ხის ქვეშ დადებულ ამ შეთანხმებას (ფიცს) **„ბეიათურ-რიდვანი“ „ჰუდეიბეიეს ბეიათი“** ეწოდა. იმ დღეს, ერთი ფარისევლის გარდა, ყველა თანამიმდევარი შეთანხმდა. ეს ფიცი თანამიმდევრების მიერ დიადი ღმერთის სურვილის ასრულების საშუალებად იქცა.

لَقَدْ رَضِيَ اللّٰهُ عَنِ الْمُؤْمِنِينَ إِذْ يُبَايِعُونَكَ تَحْتَ الشَّجَرَةِ فَعَلِمَ مَا فِي قُلُوبِهِمْ فَأَنزَلَ السَّكِينَةَ عَلَيْهِمْ وَأَثَابَهُمْ فَتْحاً قَرِيباً

**„უეჭველად, ალლაჰი კმაყოფილი გახდა მორწმუნეებიდან მაშინ, როცა აღთქმა დაგიდეს ხის ქვეშ. იგი უწყო-**

570. იბნ ჰიშამი, III, 364.
571. ვაქიდი, II, 607.
572. ბუჰარი, ასჰაბუნ-ნები, 71.




**და იმას, რაც ედოთ გულებში. ამრიგად ზეგარდმოავლინა მათზე სიმშვიდე, მიჰმადლა მათ ახლო გამარჯვება“** [573]

ერთ დღეს, როცა წმინდა ჰაფსას გვერდით იმყოფებოდა, ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ღმერთით, იმ ადამიანთაგან, ვინც შეთანხმების დროს ხის ქვეშ იყო, ჯოჯოხეთში არავინ მოხვდებაო.“*

ამ სიტყვების მოსმენისას ჰაფსას თავში კითხვა დაებადა:

„კარგი ალლაჰის შუამავალო, დიადი ღმერთი რომ ბრძანებს:

وَإِن مِّنكُمْ إِلَّا وَارِدُهَا كَانَ عَلَى رَبِّكَ حَتْماً مَّقْضِيّاً

**„თქვენგან ჯოჯოხეთთან გაუვლელი არავინ დარჩება. შენი ღმერთის მიერ ეს კატეგორიულად გადაწყვეტილია.“** [574]

„ეს როგორ იქნებაო?“

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„დიადმა ალლაჰმა ასეც ბრძანაო“ და შემდეგი აიათი წაიკითხა:

ثُمَّ نُنَجِّي الَّذِينَ اتَّقَوا وَّنَذَرُ الظَّالِمِينَ فِيهَا جِثِيّاً

**„მერე ჩვენ გადავარჩენთ ღვთისმოშიშებს, ხოლო უსამართლოებს მუხლებზე დაჩოქილს დავტოვებთ იქ!“** [575]

573. სურა ფეთიჰი, აიათი 18.
574. სურა მარიამი, აიათი 71.
575. სურა მარიამი, აიათი 72.

კვლავდაკვლავ აქ მოცემული „ჯოჯოხეთში მიღწევის“ მიზანი, ბეწვის ხიდზე გავლის, ჯოჯოხეთთან ახლოს ჩავლისა ან შიგ შეუსვლელობის მნიშვნელობას განმარტავს.[576]

## ჰუდეიბიეს მოლაპარაკება: ქადაგების ახალი ეტაპი

კერპთაყვანისმცემლებმა, როგორც კი გაიგეს „რიდვანის ფიცის“ პირობები, აღელვებამ მოიცვა. საქმეს სერიოზული ხასიათი მიეცა, მათ გულებში საშინელი შიში ჩაუსახლდათ. მაშინვე მშვიდობის გადაწყვეტილება მიიღეს და სუჰეილ იბნ ამრი წმინდა შუამავალთან აფრინეს. წმინდა შუამავალმა, როგორც კი სუჰეილი დაინახა, რომლის სახელიც „ადვილს“ ნიშნავს, თქვა:

„თქვენი საქმე გაადვილდა, სუჰეილი მოვიდა.“

წმინდა შუამავალმა იმოქმედა ისე, როგორც დიადმა ღმერთმა უბრძანა:

وَإِن جَنَحُواْ لِلسَّلْمِ فَاجْنَحْ لَهَا

**„და თუ მშვიდობისკენ გადაიხრებიან, მაშ, მისკენ გადაიხარე შენც და მიენდე ალლაჰს. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!“** [577]

კერპთაყვანისმცემლების პირველი სურვილი იყო, მუსლიმებს იმ წელს უმრა არ შეესრულებინათ. ამასთა-

576. მუსლიმი, ფედაილუ, საჰაბე, 6.
577. სურა ენფალი, აიათი 61

ნავე სხვა აშკარად მძიმე სურვილებიც ჰქონდათ. გრძელი და ცხარე საუბრის შემდეგ, მშვიდობის პირობაზე შეთანხმდნენ.

წმინდა შუამავალმა ხელშეკრულების პირობების ჩამოწერა წმინდა ალის დაავალა. ალლაჰის შუამავლის ბრძანებით, წმინდა ალის „ბესმელლეთი“ უნდა დაეწყო, სუჰეილი შეეწინააღმდეგა. ბისმილლაჰ-ის ნაცვლად დაიწერა „ბისმიქ ალლაჰუმ.“

შემდეგ სუჰეილი იმის წინააღმდეგაც გამოვიდა, რომ ხელშეკრულებაში შუამავალი „ალლაჰის შუამავლად“ არ მოეხსენიებინათ.

„თუკი იმას დავეთანხმები, რომ შენ ალლაჰის შუამავალი ხარ, შენთან ვიომებდი განა და ქააბას მონახულებაში ხელს შეგიშლიდიო?“

სამშვიდობო მოლაპარაკების პირობებით ისედაც შევიწროებული შუამავლის თანამიმდევრები ამაზედ უფრო აღელდნენ, წმინდა ალიმ კალამი ძირს დააგდო და თქვა:

„ალლაჰს ვფიცავ, რომ ჩემს მიერ დაწერილ „ალლაჰის შუამავალს“ არ წავშლი, ალლაჰის შუამავალო!“

წმინდა შუამავალმა სუჰეილეს უთხრა:

„თქვენ რაც უნდა უარყოთ, მე ალლაჰის შუამავალი ვარ“ და მოითხოვა, ალის მიერ დაწერილი წინადადება ეჩვენებინათ. ის თავისი ხელით გადაშალა და მის ნაცვლად მუჰამმედ იბნ აბდულაჰი დააწერინა.

ალლაჰის შუამავალმა ხელშეკრულებას იმ დღეს მოაწერა ხელი. ხელშეკრულების ზოგიერთი მუხლი შემდეგია:

1. ხელშეკრულების ვადაა ათი წელი.





2. მუსლიმები ქააბას ამ წელს ვერ მოინახულებენ. ეს მონახულება ერთი წლის შემდეგ მოხდება. მომავალ წელს ქააბას მოსანახულებლად მოსულები ქალაქში სამ დღეს დარჩებიან. იმ დროის განმავლობაში კერპთაყვანისმცემლები მექას დატოვებენ, მუსლიმებს არ დაუკავშირდებიან.

3. ყურაიშთაგან ვერც ერთი მუსლიმი მედინას თავს ვერ შეაფარებს. ის უკან უნდა იქნეს გადაცემული, მაგრამ პირიქით თუ მოხდება და ვინმე მედინადან მექაში გადმოვა თავშესაფარებლად, ის უკან არ იქნება გადაცემული.

4. სხვა აქაბელი ტომები იმოქმედებენ თავიანთი სურვილის მიხედვით, უნდათ მუსლიმების მხარეს დაიკავებენ, უნდათ ყურაიშებისას.

ხელშეკრულების მუხლების ჩამოყალიბების შემდეგ, ყუ-რაიშების წარმომადგენელის სუჰეილ იბნ ამრის შვილი, აბუ ჯენდელი ფეხზე დადებული ბორკილების თრევით წმინდა შუამავალთან მიფოფხდა. ის კერპთაყვანისმცემლებმა იმის გამო აწამეს, რომ მუსლიმი იყო. სუჰეილმა თქვა, რომ როგორც კი ხელშეკრულება დაიდებოდა, პირველი, ვისაც ის შეეხებოდა, მისი შვილი იქნებოდა. ამის შემდეგ აბუ ჯენდელს სახეზე მათრახი გადაჰკრა. წმინდა შუამავალმა მისი ამბავი დანაღვლიანებულმა მოისმინა და სუჰეილეს თხოვა, შვილისთვის ეპატიებინა, მასზე ხელშეკრულება არ გავრცელებულიყო. მაგრამ გულქვა კერპთაყვანისმცემელი არ დაეთანხმა. აბუ ჯენდელი თავისიანებს გადასცეს. ის ხმამაღლა ყვიროდა და დახმარებას ითხოვდა. გულდაფლეთილმა თქვა:

„მე ისევ იმავე ტანჯვის ცეცხლში მაგდებთ?“ მის მდგომარეობას რომ უცქერდნენ, ველარ აიტანეს და მუს-

ლიმები ატირდნენ. მაშინ ალლაჰის შუამავალმა აბუ ჯენდელს უთხრა:

*„აბუ ჯენდელ! ცოტა კიდევ მოითმინე, გაუძელი! დიადი ალლაჰისგან ამისათვის ჯილდოს ელოდე! უეჭველია, რომ დიადი ალლაჰი შენ და შენს მსგავსად გაჭირვებაში ჩავარდნილ მუსლიმებს ფართო გზას გაგიხსნით. ჩვენ ამ ტომთან ხელშეკრულება დავდეთ, სიტყვა მივეცით, მათაც სიტყვა მოგვცეს. ჩვენ სიტყვას ვერ გავტეხთ. მიცემული სიტყვა რომ არ შევასრულოთ, არ დაგვმშვენდება.* “ის ამგვარად დაამშვიდა.[578]

ალლაჰის შუამავალმა სუჰეილს კიდევ ერთხელ თხოვა:

„რა იქნება, შენ ის მე მაჩუქეო!“ მაგრამ სუჰეილი არანაირ შეთავაზებაზე არ ეთანხმებოდა.

„მაშინ ის, ჩემს გამო, მფარველობაში აიყვანე!“ — კიდევ ერთხელ თხოვა შუამავალმა.

სუჰეილი არც ამაზე დაეთანხმა. მისი ამ სიჯიუტის შემხედვარე ჰუვეითიბმა და მიქრეზმა, რომლებიც ასევე ყურაიშების წარმომადგენლები იყვნენ, თქვეს:

„მუჰამმედ, შენი ხათრით, მფარველობაში მას ჩვენ ავიყვანთ, არ ვაწვალებთ!“ [579]

ალლაჰის შუამავალი უკან ამ მიღწევით ცოტათი დამშვიდებული დაბრუნდა.

წმინდა ომარმა კერპთაყვანისმცემლების ასეთი თვითკმაყოფილი ქცევა და სიჯიუტე ველარ აიტანა, გულში არსებული რწმენით აღგზნებული გაშმაგდა და ძლივს შეძლო დამშვიდებულიყო. აბუ ბაქრის გარდა, შუამა-

578. აჰმედი, IV, 325; იბნ ჰიშამი, III, 367.
579. ვაქიდი, II, 608, ბელაზური, 1, 220.





ვლის სხვა თანამიმდევრების მდგომარეობაც წმინდა ომარის მდგომარეობისგან არაფრით განსხვავდებოდა. ერთი შეხედვით, ეს ხელშეკრულება დამარცხებას ჰგავდა, მაგრამ წმინდა შუამავალმა თქვა:

*„მე ალლაჰის შუამავალი ვარ, მას არ ავუჯანყდები. ჩემი დამხმარე ის არის.“* ეს იყო იმის მინიშნება, რომ ის ღმერთის ნება-სურვილით მოქმედებდა და ასე მიტომ მოიქცა.[580]



ხელშეკრულების დადების შემდეგ სუჰეილმა შვილი წამოიყვანა და გახარებული მექაში დაბრუნდა. ალლაჰის შუამავალმა თავის რჩეულ თანამიმდევრებს უბრძანა:

*„ახლა უკვე ყურბანი დაკალით და თავი გადაიპარსეთო!“*

მაგრამ მისი ბრძანების შესასრულებლად ადგილიდან არავინ დაძრულა. ისინი ამოუხსნელ საიდუმლო ბურუსში გახვეული, დამწუხრებული ისხდნენ. შუამავალმა ბრძანება სამჯერ გაიმეორა, ადგილიდან მაინც არავინ განძრეულა. ეს ამბოხება კი არ იყო, არამედ — ქააბას მონახულების დაუოკებელი წყურვილის გამო დამწვარ გულებში იმედის ჩაკვლის შედეგი. ჯერ კიდევ ერთი დღის წინ თითოეული იმათგანი ამბობდა:

„ალლაჰის შუამავალს გულში რა სურვილიც აქვს, იმას ვეთანხმებიო.“ ყველა ალლაჰის შუამავლის წინაშე მორჩილად ფიცს დებდა: ახლა მისი თანამიმდევრების ასეთი უმოძრაობის შემხედვარე ალლაჰის შუამავალი ძალიან დამწუხრდა. დანაღვლიანებული ცოლის, უმმიე

580. ბუჰარი, მეღაზი, 35; მუსლიმი, ჯიჰადი, 90-97.

სელემეს, კარავში მივიდა. მდგომარეობა მას აუხსნა. უმმიე სელემემ ის ასე დაამშვიდა:

„ალლაჰის შუამავალო! თქვენ რაიმის უთქმელად ყურბანი დაკალით, თავი გადაიპარსეთ! მიუხედავად იმისა, რომ ისინი ასე დამწუხრებული არიან, მაინც აუცილებლად მოგბაძავენ. მათ აპატიეთ!“

ალლაჰის შუამავალი ზუსტად ისე მოიქცა, როგორც სელემემ ურჩია. მისმა თანამიმდევრებმა ეს რომ დაინახეს, ყველა ადგა და მას მიბაძა. ყურბანი დაკლეს, თმები გადაიპარსეს,“[581] უმრა შეასრულეს და გზა მედინისკენ განაგრძეს.

მუსლიმები, ვინაიდან მათ მიერ დადებული ხელშეკრულების საოცრება პირველ წამებში ვერ გაითავისეს, დიდმა შიშმა მოიცვა. დაიწყეს ფიქრი იმაზე, რომ მათ შესახებ ზეშთაგონება ჩამოვიდოდა და ისინი განადგურდებოდნენ. ამ დროს სურა „ფეთიჰი“ მოევლინა:

إِنَّا فَتَحْنَا لَكَ فَتْحاً مُّبِيناً لِيَغْفِرَ لَكَ اللَّهُ مَا تَقَدَّمَ مِن ذَنبِكَ وَمَا تَأَخَّرَ
وَيُتِمَّ نِعْمَتَهُ عَلَيْكَ وَيَهْدِيَكَ صِرَاطاً مُّسْتَقِيماً وَيَنصُرَكَ اللَّهُ نَصْراً عَزِيزاً

**„უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ ცხადი გამარჯვება. მოგიტევოს ალლაჰმა შენი ცოდვები, როგორც წარსულის, ასე მომავლის, რომ სრულად მოიღოს თავისი წყალობა შენზე და დაგადგინოს ჭეშმარიტ გზაზე, და რომ შეგეწიოს შენ ალლაჰმა უძლიერესი შეწევნით.“** [582]

581. ბუხარი, მურუთი 15, აჰმედი, IV, 326, 331, ვაქიდი, II, 613.
582. სურა ფეთიჰი, აიათები 1-3.





სურა „ფეთიჰის“ მოვლინების მომენტში შუამავლის თანამიმდევრებმა შიში განიცადეს. მუჯემმი იბნ ჯაჰიე გადმოგვცემს:

„ადამიანები შიშით აქლემების გვერდით მიმოიფანტნენ. ერთმანეთს ეკითხებოდნენ:

„ამ ხალხს რა მოსდის?“

„ალლაჰის შუამავალს ზეშთაგონება მოევლინა! ჩვენც შეშინებული, სხვებთან ერთად, ალლაჰის შუამავალთან მივედით. როგორც კი თანამიმდევრები შეიკრიბნენ წმინდა შუამავალმა სურა „ფეთიჰი“ წაიკითხა.[583]

წმინდა ომარი ამბობდა:

„იმ დღეს, ალლაჰის შუამავლის წინაშე, ისეთი შიში ვიგრძენი, რომ სიტყვებით ვერ გამოვხატავ. ამ შიშის დასაძლევად განუწყვეტლივ ვმარხულობდი, მოწყალებას გავცემდი, ნაფილე (ნებაყოფილებითი) ლოცვებს ვასრულებდი და ძალიან ბევრ მონას ვათავისუფლებდი.“[584]

სურა „ფეთიჰი“ აცნობებდა, რომ ჰუდეიბიესთან გამარ-ჯვების კარები გაიღებოდა. საბოლოოდ დიდი ხანი არ გასულა, წინასწარ ნამახარობლევი ასრულდა. იმ მხარის ტომებმა, ალლაჰის შუამავლის მიერ ქააბას მოსანახულებლად გაწეულ ამ მგზავრობას „მგზავრობა, რომლიდანაც უკან არ ბრუნდებიან“ უწოდეს, მაგრამ მათ იმედი გაუცრუვდათ. როგორც კი დაინახეს, რომ ალლაჰის შუამავალი უკან სალსალამათი ბრუნდებოდა, მცირე ზიანიც კი არ ჰქონდა მიყენებული, აღელვებული მასთან მივიდნენ და პატიება სთხოვეს. დიადმა ალლაჰმა მათი ეს მდგომარეობა აიათში ასე გამოხატა:

583. იბნ სადი, II, 105.
584. იბნ სეიდი, ნასი, II, 167.

بَلْ ظَنَنتُمْ أَن لَّن يَنقَلِبَ الرَّسُولُ وَالْمُؤْمِنُونَ إِلَى أَهْلِيهِمْ أَبَداً وَزُيِّنَ ذَلِكَ فِي قُلُوبِكُمْ وَظَنَنتُمْ ظَنَّ السَّوْءِ وَكُنتُمْ قَوْماً بُوراً . وَمَن لَّمْ يُؤْمِن بِاللَّهِ وَرَسُولِهِ فَإِنَّا أَعْتَدْنَا لِلْكَافِرِينَ سَعِيراً.

**„მაგრამ თქვენ გეგონათ, რომ შუამავალი და მორწმუნენი ვერასდროს დაუბრუნდებოდნენ თავიანთ ოჯახებს. და ეს ვარაუდი თქვენს გულებში ამოიქარგა და იზრახეთ ავი ზრახვა. ასე შეიქმენით წაწყმედილ ხალხად!**

**და ვინც არ ირწმუნებს ალლაჰსა და მის შუამავალს, იცოდეს, რომ ჩვენ მოვამზადეთ ურწმუნოთათვის აალებული ცეცხლი“** [585]



იმ დღეს კერპთაყვანისმცემლებთან დადებული ხელშეკრულება თითქოს მუსლიმების საწინააღმდეგო იყო, მაგრამ სურა „ფეთიჰი“ მოევლინა და ამ საქმეში არსებული საოცრებები და სასიხარულო ამბები ამცნო. შემდეგში ნათელი გახდა, რომ ერთი შეხედვით, დამარცხებად, სამწუხარო ამბად აღქმული ეს შემთხვევა და უკან დაბრუნება, აშკარა გამარჯვება იყო, როგორც აიათშია ნაბრძანები:

وَعَسَى أَن تَكْرَهُواْ شَيْئاً وَهُوَ خَيْرٌ لَّكُمْ وَعَسَى أَن تُحِبُّواْ شَيْئاً وَهُوَ شَرٌّ لَّكُمْ وَاللّهُ يَعْلَمُ وَأَنتُمْ لاَ تَعْلَمُونَ

**„ომი, თქვენთვის საძულველიც რომ იყოს, მაინც სავალდებულო გახდა თქვენდა. იქნებ თქვენ გძულ-**

585. სურა ფეთიჰი, აიათები 12-13.





**დეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშმარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით“** [586]

წმინდა შუამავალმა ეს შემთხვევა, რომელსაც და-საწყის-ში ვერაფერი გაუგო, მხოლოდ ორი წლის შემდეგ ამოხსნა. სწორედაც ამ ხელშეკრულების შედეგად დამყარებული მშვიდობის წყალობით, ბევრი ადამიანი გამუსლიმდა. ორი წლის განმავლობაში იმდენი ადამიანი გამუსლიმდა, რომ მათმა რიცხვმა მანამდე არსებული მუსლიმების საერთო რაოდენობას გადააჭარბა.

მართალია, მუსლიმებმა იმ წელს უმრა ვერ შეასრულეს და ზოგიც მძიმე მდგომარეობაში ჩავარდა, ბევრი რამის მოთმენა მოუხდათ, მაგრამ ამას შემდეგ ისეთი დიდი მოგება მოჰყვა, რომ ის, რაც ადრე გადახდათ, არაფრად ჩასაგდები აღარ იყო. ამ ხელშეკრულებით ისლამი ოფიციალურად იქნა აღიარებული. ერთი წლის შემდეგ კი ქააბას მოინახულებდნენ. არაბი ტომებისგან იმათ, ვისაც სურვილი ექნებოდათ, შეეძლოთ მუსლიმების მფარველობის ქვეშ შესვლა. ეს კი იმას ნიშნავდა, რომ ყურაიშების ძალა სუსტდებოდა და ისლამის ქადაგება თავისუფლად შეიძლებოდა.

ალლაჰის შუამავლის მიერ მშვიდობის არჩევის ერთ-ერთი მიზეზი ისიც იყო, რომ მექაში ცხოვრობდნენ გამუსლიმებული ადამიანები, რომლებიც ამას ვერ ამჟღავნებდნენ. თუ კერპთაყვანისმცემლებთან ომი ატყდებოდა, ამათ უეჭველად სიკვდილი დაემუქრებოდათ.

შედეგად „წყალობის შუამავლად“ მოვლენილი ალლაჰის შუამავალი მექაში და სხვა არაბულ ტომებ-

586. სურა ბაყარა, აიათი 216.

შიც ახალად გამუსლიმებულ ადამიანებს, ამ ქცევით, ჩვეულებრივ საიდუმლო მესიჯებს უგზავნიდა, მათ ისლამში აერთიანებდა. ამის შედეგი კი შემდეგში ნათლად გამოჩნდა.

## თანდათანობით გაზრდილი ჭეშმარიტების ბარაქა

კერპთაყვანისმცემლები, რომლებიც ჰუდეიბიეს ხელშეკრულების ზედაპირულ მხარეს ხედავდნენ, გახარებული იყვნენ. მათ, თავისდაუნებურად, მორწმუნეებს დაბრკოლებები გზიდან ისე ჩამოაშორეს, ისინი თავიანთ თავზე მაღლა ისე დააყენეს, რომ ამას ვერც კი მიხვდნენ. ალლაჰის შუამავლის გარდა, მისი ყველა თანამიმდევარი თვლიდა, რომ ეს ხელშეკრულება მათ ინტერესებს ეწინააღმდეგებოდა და ამის გამო უკმაყოფილო იყვნენ. ამის შემხედვარე კერპთაყვანისმცემლებმა, წარმატების მოპოვებით აღტაცებულებმა ხელშეკრულებას ხელი ისე მოაწერეს, რომ მის პირობებს კარგად არც კი დაკვირვებიან. ამ ხელშეკრულების ნამდვილი მნიშვნელობა მხოლოდ მას შემდეგ გახდა აშკარა, როცა მისი შესრულება დაიწყო.

ალლაჰის შუამავალი, რომელმაც თავიდანვე იცოდა ამ სამშვიდობო ხელშეკრულების შედეგი, მას დიდ პატივს სცემდა. ამ ხელშეკრულებაში დატოვებული ხარვეზებითაც კარგად სარგებლობდა. მართლაც ზოგიერთი მექელი ქალი მედინაში რომ გადავიდა, ისინი კერპთაყვანისმცემლებს აღარ გადასცეს იმიტომ, რომ ხელშეკრულება მხოლოდ მამაკაცებს შეეხებოდა. დიადი ღმერთიც ქალების გადაუცემლობას ბრძანებდა:





يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا إِذَا جَاءكُمُ الْمُؤْمِنَاتُ مُهَاجِرَاتٍ فَامْتَحِنُوهُنَّ اللَّهُ أَعْلَمُ بِإِيمَانِهِنَّ فَإِنْ عَلِمْتُمُوهُنَّ مُؤْمِنَاتٍ فَلَا تَرْجِعُوهُنَّ إِلَى الْكُفَّارِ لَا هُنَّ حِلٌّ لَّهُمْ وَلَا هُمْ يَحِلُّونَ لَهُنَّ وَآتُوهُم مَّا أَنفَقُوا وَلَا جُنَاحَ عَلَيْكُمْ أَن تَنكِحُوهُنَّ إِذَا آتَيْتُمُوهُنَّ أُجُورَهُنَّ وَلَا تُمْسِكُوا بِعِصَمِ الْكَوَافِرِ وَاسْأَلُوا مَا أَنفَقْتُمْ وَلْيَسْأَلُوا مَا أَنفَقُوا ذَلِكُمْ حُكْمُ اللَّهِ يَحْكُمُ بَيْنَكُمْ وَاللَّهُ عَلِيمٌ حَكِيمٌ.

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მოვლნენ თქვენთან მორწმუნე გადმოსახლებული ქალები, მაშინ გამოსცადეთ ისინი. ალლაჰი უკეთ უწყის მათ რწმენას. ხოლო თუ დარწმუნდით, რომ მორწმუნენი არიან, მაშინ არ მიუბრუნოთ ისინი ურჯულოებს. არ არიან ისინი ნებადართული მათთვის და არც ისინი არიან ნებადართული მათთვის. მიეცით მათ იგი, რაც მათ (ქმრებს) დაუხარჯავთ. და ცოდვად არ გექმნეთ, რომ ცოლად შეირთოთ ისინი, როცა მიაგებთ მათ თავიანთ ურვადთ. და არ მიიკრათ ურწმუნო ქალები ქორწინების შეკრულობით. და მოითხოვეთ, რაც დახარჯეთ და მოითხოვონ მათაც, რაც დახარჯეს. სწორედ, ესაა ალლაჰის მსჯავრი. განსჯის თქვენ შორის, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“** [587]

ამ პერიოდში ერთმა გამუსლიმებულმა მექელმა, სახელად აბუ ბესირმა, მედინას შეაფარა თავი. მაგრამ ალლაჰის შუამავალი, ხელშეკრულების თანახმად, იძულებული იყო ის კერპთაყვანისმცემლებისთვის გადაეცა.

587. სურა მუმთეჰინე, აიათი 10.





აბუ ბესირი თავდაპირველად შუამავლის ამ მოქმედებას შეეწინააღმდეგა.

„ჩემი კერპთაყვანისმცემლობაში დაბრუნება გინდათ?“ — თქვა და პროტესტი გამოხატა. ალლაჰის შუამავალმა ის დაამშვიდა:

*„აბუ ბესირ, ჩვენ შეთანხმებას ვერ დავარღვევთ, შენ ცოტა მოითმინე. ალლაჰი შენ და შენს მსგავსებს ხსნის გ ზას გიჩვენებთ.“*

ამ სიტყვების შემდეგ აბუ ბესირი შუამავალს ხმისამო-ულებლად დაემორჩილა. ის, საერთო ინტერესებიდან გამომ-დინარე, კერპთაყვანისმცემლებს გადასცეს. მან კარგად იცოდა, რომ მექაში კი არა, სასიკვდილოდ მიჰყავდათ და ამიტომაც მეთვალყურეებს გზაში თავს დაესხა. იმ ორთაგან ჰუნეისი მოკლა, მეორე კი გაექცა. აბუ ბესირმა ჰუნეისის ტანსაცმელი, ნივთები და ხმალი აიღო, ალლაჰის შუამავალს მიუტანა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ამათგან ერთი მეხუთედი შენთვის აიღეო!“

წმინდა შუამავალმა მიუგო:

*„მე ამათგან ერთ მეხუთედს თუ ავიღებ, მათთან დადებულ ხელშეკრულებას დავარღვევ, შენს მიერ დაჭერილი და მოკლული კაცის ნივთები შენ დაიტოვეო!“*[588]

გადარჩენილი კერპთაყვანისმცემელი ალლაჰის შუამა-ვალთან მივიდა და ბესერის წაყვანა ისევ ითხოვა. ამჯერად აბუ ბესირმა თავი ასე დაიცვა:

„ალლაჰის შუამავალო! თქვენ ამათ რომ გადამეცით, ხელშეკრულებას იცავდით, მაგრამ მე ჩემი თავი თვითონ ვიხსენი.“

588. იხ. ვაქიდი, II, 626-627.





იგი მიხვდა ალლაჰის შუამავლის საოცარ გამჭრიახობას და მედინადან წავიდა, ზღვის სანაპიროზე, მედინას და მექას შორის ცნობილ ადგილზე დასახლდა. ცოტა ხნის შემდეგ იქაურობა ნეიტრალური თავშესაფრის ადგილად იქცა. აბუ ჯენდელმაც თავი იქაურობას შეაფარა. იქ თავშეფარებული მუსლიმების რიცხვმა სამასს მიაღწია. მექასა და შამის სავაჭრო გზას საფრთხე დაემუქრა. ამის გამო გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი მექელი კერპთაყვანისმცემლები იძულებული გახდნენ, ალლაჰის შუამავლისთვის ხელშეკრულებიდან ამ საკითხის ამოღება ეთხოვათ. ესე იგი, ვინც ისლამის გამო მექადან მედინაში გაიქცეოდა, მათ უკან დაბრუნებას აღარ მოითხოვდნენ. მუსლიმების საწინააღმდეგო ეს მუხლი სულ მოკლე დროში მორწმუნეების სასიკეთოდ შემობრუნდა.[589]

ალლაჰის შუამავალმა აბუ ბესირის ჯამაათს წერილი გაუგზავნა, ამ დროს აბუ ბესირი სიკვდილის სარეცელზე იწვა. წერილი წაიკითხა თუ არა, სული განუტევა. აბუ ჯენდელმა ის იქვე დაასაფლავა, სადაც გარდაიცვალა და მის სასაფლაოზე მეჩეთი ააშენა. შემდეგ სხვა მუსლიმებთან ერთად მედინაში მივიდა და ალლაჰის შუამავალთან ერთად ბევრ ომში მიიღო მონაწილეობა.[590]



ჰუდეიბიეში მიღწეული სამშვიდობო შეთანხმება ისლამის ქადაგების ახალი ეტაპის საწყის წერტილად იქცა. მას დიადმა ალლაჰმა „აშკარა გამარჯვებას“ [591] უწოდა.

589. იხ. ბუჰარი, სურუთი, 15, იბნ-ჰიშამი, III, 372.
590. იხ. ვაქიდი, II, 629.
591. იხ. სურა ფეთიჰი, აიათი 1.

როცა ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ამცნო ჰუდეიბიეში დიდი გამარჯვება მოვიპოვეთო, იმათგან ერთმა თავისთვის თქვა:

„ქააბას გარსშემოვლის საშვალება არ მოგვცეს, ჰარემში ყურბნის დაკვლაში ხელი შეგვიშალეს, ორი მუსლიმი პიროვნება, რომელიც ჩვენთან თავშესაფარებლად მოვიდა, შუამავალმა უკან დააბრუნა, ეს როგორი გამარჯვებაა?“

როცა ეს სიტყვები ალლაჰის შუამავლამდე მივიდა, მან ეს გამარჯვება შემდეგნაირად ახსნა:

*„დიახ, ეს მშვიდობა ყველაზე დიდი გამარჯვებაა. კერპთაყვანისმცემლების თანხმობით, თქვენ მათ მხარეში ისე წახვალთ და მოხვალთ, საქმეებს ისე გააკეთებთ, რომ საფრთხე არ დაგემუქრებათ. ისინი კი ამ დროს თქვენგან დაინახავენ და ისლამს ისწავლიან, რომელიც დღემდე არ მოსწონდათ და არ უნდოდათ მისი მიღება. ალლაჰი თქვენ წარმატებას მოგანიჭებთ, იმ ადგილებიდან საღ-სალამათი და მოგებით დაბრუნდებით, ეს კი ყველაზე დიდი გამარჯვებაა.“*[592]

წმინდა აბუ ბაქრმა კი ჰუდეიბიეში მიღწეულ სამშვიდობო შეთანხმებაზე თავისი შეხედულება ასე გამოხატა:

„ისლამს იმაზე დიდი გამარჯვება, რაც ჰუდეიბიეში მოიპოვა, სხვაგან არ მოუპოვებია, იმის გამო, რომ ხალხს ვიწრო და მოკლე თვალთახედვა აქვთ, ამ ხელშეკრულებას ეწინააღმდეგებოდნენ. ადამიანები იმ საქმეებზე, რომელიც ალლაჰსა და შუამავალს შორის გარკვეულია, მოუთმენელი არიან. ალლაჰის შუამავალი მათსავით ვერ

592. ჰალები, I, 715.





აჩქარდება და იმას, რისი გაკეთებაც სურს, ვერ გააკეთებს, სანამ ხელსაყრელი მომენტი არ დადგება.“[593]

ჰუდეიბიეს მოლაპარაკების პირველი დადებითი შედეგი ისლამის სწრაფად გავრცელება იყო. მშვიდობის პერიოდში კი ისლამის ქადაგებას ახალი შესაძლებლობები მიეცა, მისი გავრცელებისათვის ახალი გზები გამოჩნდა. ამ პერიოდში მუსლიმებმა კერპთაყვანისმცემლებთან ერთად სიარული, მათთან ყურანის კითხვა და ისლამზე ხმამაღლა საუბარი დაიწყეს, ვინც ადრე მუსლიმობას მალავდა, ახლა უკვე მისი აღიარება უშიშრად შეეძლო.[594]

აქამდე ვერც ერთი მხარე ასე მშვიდად ვერ ცხოვრობდა და ვერ ხვდებოდა ერთმანეთს. სამშვიდობო მოლაპარაკების შემდეგ კერპთაყვანისმცემლები მედინაში თავისუფლად მიდიოდნენ, მექელ მუსლიმებსაც იქ დასახლებულ ოჯახებთან, მეგობრებთან და სხვა ადამიანებთან შეხვედრისა და საუბრის საშუალება ჰქონდათ. ახლა უკვე უსმენდნენ მუსლიმების მონათხრობს წმინდა შუამავლის მდგომარეობასა და მოქმედებაზე, სასწაულებზე, მორალსა და მისი გზის სილამაზეზე. ამგვარად კერპთაყვანისმცემელთა მრისხანება ნაწილობრივ შერბილდა და მათ ისლამის პატივისცემაც კი დაიწყეს. ბედუინი არაბებიც მხოლოდ და მხოლოდ ყურაიშების გამუსლიმებას ელოდებოდნენ. ამ პერიოდში კერპთაყვანისმცემელი წინამძღოლებისგან ამრ იბნ ასი, ჰალიდ იბნ ველიდი და ოსმან იბნ თალჰაც კი გამუსლიმდნენ.[595]

მუსლიმები სხვადასხვა მხარეში უსაფრთხოდ დადიოდნენ და ადამიანებს ისლამზე მოუთხრობდნენ ხოლმე. ამ გზით მუსლიმების რიცხვი თანდათან გაიზარდა.

593. ვაქიდი, I, 610, ჰალები, I, 721.
594. იხ. იბნ ქათიბი, III, 303-310.
595. იხ. ვაქიდი, II, 624.

იმამი ზუჰრი, სამშვიდობო მოლაპარაკების შედეგებს, ჰადისების მიხედვით გადმოგვცემს:

„უფრო ადრე მუსლიმები და კერპთაყვანისმცემლები ყველგან, სადაც კი შეხვდებოდნენ ერთმანეთს, ებრძოდნენ. სამშვიდობო მოლაპარაკების შემდეგ ბრძოლები შეწყდა. ორ მხარეს შორის ნდობა დამყარდა. მათ ერთმანეთთან შეხვედრისა და დაახლოების საშუალება მიეცათ. ზოგჯერ ერთმანეთს ეხმარებოდნენ კიდეც. ამ პერიოდაში ვინც ისლამის შესახებ რამეს ისმენდა, ისლამს იღებდა. ასე, რომ მექაზე გამარჯვების პერიოდამდე ორი წლის განმავლობაში გამუსლიმებულთა რიცხვი უფრო მეტი იყო, ვიდრე მანამდე, ცხრამეტწლიანი ქადაგების შედეგად გამუსლიმებულთა რიცხვი.“

იბნ ჰიშამი გვამცნობს:

„როცა ჰუდეიბიეში მიდიოდა ალლაჰის შუამავალი, თან ოთხასი კაცი ახლდა, ორი წლის შემდეგ, მექაზე გამარჯვების დროს კი, მას ათი ათასი კაცი ახლდა. სხვა გადმოცემის მიხედვით, მათ გზაში კიდევ ორი ათასი მუსლიმი შეუერთდათ. არმია თორმეტ ათასიანი გახდა. ეს რიცხვები აჩვენებს, რომ ზუჰრის თესბიჰათები მიზანში ხვდებოდა.“[596]



596. ჰისემი, VI, 170, იბნ ჰიშამი, III, 372.





# ჰიჯრის მეშვიდე წელი

## მმართველებისთვის ისლამის ქადაგება

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა, რომელიც მთელი კაცობ-რიობისთვის იქნა შუამავლად მოვლენილი, ჰუ-დეიბიეს ხელშეკრულების დადების შემდეგ დედამიწის ყველა მხარეში, სადაც მიღწევა შეიძლებოდა, ისლამის ქადაგება დაიწყო. ღმერთის ბრძანებაც ხომ ასეთი იყო:

يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنِّي رَسُولُ اللّهِ إِلَيْكُمْ جَمِيعاً الَّذِي
لَهُ مُلْكُ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ

**„უთხარი: ჰეი, ადამიანებო! უეჭველად, მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა...“** [597]

يَا أَيُّهَا الرَّسُولُ بَلِّغْ مَا أُنزِلَ إِلَيْكَ مِن رَّبِّكَ وَإِن لَّمْ تَفْعَلْ فَمَا بَلَّغْتَ
رِسَالَتَهُ وَاللّهُ يَعْصِمُكَ مِنَ النَّاسِ

**„ო, შუამავალო! აუწყე, რაც ზემოგევლინა შენ შენი ღმერთისგან. და თუ ამას არ იქმ, მაშინ მისი წერილი**

597. სურა ელრაფი, აიათი 158.





**სრულყოფილად არ გადაგიცემია. ხოლო ალლაჰი დაგიფარავს იმ ადამიანებისგან. ...“** [598]

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلَّا كَافَّةً لِّلنَّاسِ
بَشِيراً وَنَذِيراً وَلَكِنَّ أَكْثَرَ النَّاسِ لَا يَعْلَمُونَ

**„და არ წარმოგვიგზავნიხარ შენ, თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად, მაგრამ ხალხის უმეტესი ნაწილი არ უწყის!“** [599]

ალლაჰის შუამავალმა სხვადასხვა მხარეში ისლამის ქადაგებით აღსავსე წერილები გაგზავნა. ამ წერილთაგან ყველაზე მნიშვნელოვანი ექვსი თუ რვა იყო. ალლაჰის შუამავალმა წერილთაგან თითოეული თავის რჩეულ თანამიმდევრებს გაატანა. როცა შუამავალმა სხვადასხვა ქვეყნის მმართველებისთვის წერილების მიწერა განიზრახა, თანამიმდევრებმა უთხრეს:

„ალლაჰის შუამავალო! ისინი ამ წერილებს ისე არ წაიკითხავენ, ბეჭედი თუ არ ექნება დასმულიო! ამაზედ შუამავალმა ვერცხლის ბეჭედი დაამზადებინა. ზედ სამ მწკრივად ამოატვიფრინა სიტყვები: „ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი!“ ბეჭედი წერილებზე დაასვა.[600]

ბეჭედზე, „ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი“, ამ თანამიმდევრობით იყო ამოტვიფრული. თანამიმდევრობა დაცული იყო ალლაჰისადმი დიდი პატივისცემის ნიშნად.



598. სურა მაიდე, აიათი 67.
599. სურა სებე, აიათი 28.
600. იხ. ბუჰარი, ილიმი, 7, მუსლიმი, ლიბასი, 57, 58, იბნ სადი, I, 258.





შუამავლის თანამიმდევართაგან დიჰეთულ ქელბმა ალლა-ჰის შუამავლის წერილი ბიზანტიის იმპერატორს ჰერაკლეს წაუღო. როცა ეს წერილი ჰერაკლესთან მიავიდა, ის სირიაში იმყოფებოდა, სპარსები დაემარცხებინა და უკან ბრუნდებოდა. წერილმა იმპერატორი კი არ გააბრაზა, არამედ დააინტერესა. ის განსაკუთრებით ქადაგების ხასიათით დაინტერესდა, ამის გამო, მან შუამავლის თანამოქალაქეთაგან ვინმეს მოყვანა ბრძანა, რათა მისთვის ამ თემასთან დაკავშირებით კითხვები დაესვა.

წმინდა შუამავლის დაუძინებელ მტერი აბუ სუფიანი სათავეში ედგა მექელი ვაჭრების ქარავანს, რომელიც ბიზანტიაში მიდიოდა. ჰერაკლეს კაცები სწორედ მათ შეხვდნენ და ისინი იმპერატორთან წაიყვანეს. ჰერაკლე და მისი ხალხი „ბეითულ მაქდისში" იყვნენ. იმპერატორმა ისინი მიიღო და თარჯიმნის მოყვანა ბრძანა. ჰერაკლეს ბრძანებით თარჯიმანმა ჰკითხა:

„კაცის, რომელიც ამბობს შუამავალი ვარო, ყველაზე ახლო ნათესავი თქვენგან რომელია?

აბუ სუფიანმა თქვა:

„ყველაზე ახლობელი მე ვარ!"

ამაზედ ჰერაკლემ თქვა:

„ის და მისი ამხანაგები ჩემთან მოიყვანეთ! მე მხოლოდ მას გავესაუბრები, ამხანაგები უბრალოდ მის გვერდით იყვნენ და ამ ადამიანს, იმ კაცის შესახებ რამეს რომ ვკითხავ, თუკი ტყუილს მეტყვის, თქვან — ტყუისო!

აბუ სუფიანი ამბობდა:

„ღმერთმანი, ჩემი ამხანაგები რომ იქ არ ყოფილიყვნენ, არ შემრცხვებოდა და მის შესახებ ტყუილს ვიტყოდი."

ჰერაკლემ პირველად ასეთი კითხვა დამისვა:

— მისი მოდგმა მრავალრიცხოვანია?

— დიახ, მისი მოდგმა მრავალრიცხოვანია, — ვუპასუხე.

— თქვენგან შუამავლობის პრეტენზია ვინმეს მანამდე გამოუთქვამს?

— არა.

— ისინი, ვინც მას ემორჩილებიან, დიდგვაროვნები არიან თუ დაბალი ფენისა?

— დაბალი ფენისა.

— მის მიმდევართა რიცხვი იზრდება თუ მცირდება?

— იზრდება.

— ვინმე თუა ისეთი, ვინც ეს რწმენა მიიღო, არ მოეწონა და ისევ უარყო?

— არა, არ არის.

— სანამ ამ პრეტენზიას წამოაყენებდა, ის როდესმე ტყუილში დაგიდანაშაულებიათ?

— არა! მიცემულ სიტყვას ყოველთვის ასრულებდა. ახლა ჩვენ მასთან ხელშეკრულება გავაფორმეთ. ამ დროის განმავლობაში რას გააკეთებს არ ვიცით. — მისი საძრახისი სიტყვა სხვა ვერსად ვერაფერი ჩავაკვეხე.

შემდეგ ჰერაკლემ მკითხა:

— მას როდესმე ეომეთ?

— დიახ.

— ამ ბრძოლებს როგორი ბოლო ჰქონდა?

— ხან ის იმარჯვებდა და ხან ჩვენ.

— კარგი, თქვენ რას გიბრძანებთ?





— ჩვენ გვეუბნება, მხოლოდ ალლაჰს ემსახურეთ, მას მოზიარეს ნურავის გაუხდით, უარყავით კერპები, რომლებსაც თქვენი წინაპრები სცემდნენ თაყვანსო! ნამაზის შესრულებას, სიმართლის, პატიოსნების, ნამუსიანობის დაცვას და ნათესავების მონახულებას გვიბრძანებს.

ჰერაკლემ თარჯიმანს მიუბრუნდა:

— მას უთხარი: მისი გვარი ვკითხე და მიპასუხა, რომ მისი მოდგმა დიდგვაროვანია. შუამავლებიც ასე არიან, ცნობილ, დიდგვაროვანთა მოდგმიდან იგზავნებიან.

ვკითხე, თქვენს შორის მანამდე ვინმეს თუგამოუთქვამს ამგვარი პრეტენზია, არაო, მიპასუხა. მანამდე ვინმეს ამის მსგავსი პრეტენზია რომ გამოეთქვა, ვიტყოდი, მას ბაძავს.

დედის ან მამის ხაზით ვინმე მეფე თუ ჰყავდა, ვკითხე, არაო, მითხრა. წინაპრებში ვინმე მეფე რომ ჰყოლოდა, ვიტყოდი, მამის სამფლობელოს დაბრუნება უნდა.

ამ პრეტენზიის გამოთქმამდე მას როდესმე ტყუილი უთქვამს, არაო, მითხრა. მე ვიცი, რომ კაცი, რომელიც ადამიანების წინაშე არ ამბობს ტყუილს, ალლაჰის შესახებ ტყუილს არ იტყვის!

ვინც მას ემორჩილება, მმართველი კლასიდან არის თუ დაბალი ფენიდან, დაბალი ფენიდანო, მიპასუხა. დასაწყისში შუამავლებს სწორედ ასეთი ადამიანები ემორჩილებიან.

მისი მიმდევრების რიცხვი იზრდება თუმცირდება, - იზრდებაო! ეს თავისებურებაც ჭეშმარიტ რწმენას ახასიათებს.

ისეთი ვინმე თუ არის თქვენს შორის, ვინც მისი რწმენა მიიღო, არ მოეწონა და შემდეგ უარყო, ვკითხე, არაო, მიპასუხა. ასე ხდება, რწმენა ადამიანს გულში თუ ჩაუსახლდა, იქ ფესვებს იდგამს.

სიტყვა როდესმე გატეხა, არაო, მითხრა. შუამავლები ასე არიან, სიტყვას არასოდეს გადავლენ. შემდეგ აბუ სუფიანს მიუბრუნდა:

— მასთან ოდესმე იომეთ, გკითხე და მიპასუხე, ვიომეთ და ხან ის იმარჯვებდა, ხან ჩვენო. შუამავლებიც ასე არიან, მაგრამ მათი დამარცხება დროებითია, საბოლოოდ გამარჯვება მათია.

თქვენ რას გიბრძანებს, გკითხე, მხოლოდ ალლაჰზე სამსახურს, მის მოზიარედ არავის ცნობას, კერპების უარყოფას, ნამაზის შესრულებას, სიმართლის კეთებას, პატიოსნებას და ნამუსის შენახვას გვიბრძანებსო, მითხარი.

თუკი ეს ყველაფერი მართალია, მაშინ ის კაცი მალე ამ ადგილების, სადაც ახლა მე ვდგავარ, მმართველი გახდება. მე ამ შუამავლის მოვლენის შესახებ ვიცოდი, მაგრამ არ ვიცოდი ის თუ ერთ-ერთი თქვენგანი იქნებოდა, ვერ ვხვდებოდი. რომ ვიცოდე, მასთან მივაღწევ, ყოველგვარ სიძნელეს შევეჭიდებოდი. მის გვერდით რომ ვყოფილიყავი, მას ფეხებს დავბანდი.

ამის შემდეგ ჰერაკლემ, დიჰიეს საშუალებით, ბუსრის ემირთან გაგზავნილი და მისთვის განკუთვნილი წმინდა შუამავლის წერილი მოითხოვა. დიჰიემ წერილი ჰერაკლეს გადასცა. წერილში ეწერა:

*„ალლაჰის მონა-მსახურის და შუამავლის მუჰამმედისაგან, რომაელების მმართველ ჰერაკლეს!*





*სალამი მათ, ვინც ჭეშმარიტების გ ზა ზე დგას! მე შენ ისლამს გიქადაგებ. ისლამი მიიღე, სიკეთეს მოიპოვებ და ალლაჰიც შენ ორმაგად დაგაჯილდოებს! თუკი თანახმა არ იქნები, მაქაური მიწათმფლობელების ცოდვა შენს კისერზე იქნება.“*

قُلْ يَا أَهْلَ الْكِتَابِ تَعَالَوْاْ إِلَى كَلَمَةٍ سَوَاء بَيْنَنَا وَبَيْنَكُمْ أَلاَّ نَعْبُدَ إِلاَّ اللّهَ وَلاَ نُشْرِكَ بِهِ شَيْئاً وَلاَ يَتَّخِذَ بَعْضُنَا بَعْضاً أَرْبَاباً مِّن دُونِ اللّهِ فَإِن تَوَلَّوْاْ فَقُولُواْ اشْهَدُواْ بِأَنَّا مُسْلِمُونَ

**„უთხარი (ო,მუჰამმედ!): ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! მოდით ერთ სიტყვაზე, საერთოზე თქვენთვის და ჩვენთვის, რომ არ ვცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა, და არ გავუჩინოთ მას თანაზიარი, და არ დავიდგინოთ რომელიმე ჩვენგანმა, ალლაჰის გარდა, სხვა ღმერთებად. და თუ სახეს იბრუნებენ, უთხარი მათ: „დაამოწმეთ (მოწმე იყავით), რომ ჩვენ მუსლიმნი ვართ.“** [601]

აბუ სუფიანი ამბობდა:

„ჰერაკლემ რაც სათქმელი ჰქონდა, გვითხრა, წერილი წაიკითხა. შემდეგ ფეხზე ადგა და სიარული დაიწყო, ხმა აიმაღლა. ჩვენ გარეთ გამოგვიყვანეს, ამხანაგებს ვუთხარი:

„მუჰამმედის საქმე საკმაოდ გასერიოზულდა, ერთი ნა-ხეთ ჰერაკლეს (ბენი ასფარ მელიქს) -აც მისი შეეშინდა!“ აი, ამ დროიდან მოყოლებული არასდროს დამიკარგავს რწმენა იმისა, რომ მის გვერდით წარმატებას

601. სურა ალი იმრანი, აიათი 64.

მივაღწევდი. ბოლოს ალლაჰმა ისლამის მიღების ბედნიერებაც მარგუნა.

ჰერაკლემ საზოგადოების წინამძღოლები თავისთან მიიწვია, თავის ერთ-ერთ სასახლეში შეკრიბა და მათ ასე მიმართა:

„რომაელებო! კარგი აღზრდით თქვენს ხსნასა და ამ სასულთნოში ძველი მდგომარეობით დარჩენაზე რას იტყვით?“ (ისლამის მიღება შესთავაზა). ამაზედ ყველა იქ მყოფი წამოხტა და კარისკენ გაიქცა, თითქოს ველური ვირები იყვნენ და რაღაცამ დააფრთხოო, მაგრამ დაინახეს, რომ ყველა კარი დაკეტილი იყო. ჰერაკლემ, როგორც კი მიხვდა, რომ მის გარშემო მყოფი სახელმწიფოს გავლენიანი პირები მას არ ეთანხმებოდნენ, ისლამს არ მიიღებდნენ, თავისი ნათქვამი სიტყვები უკან წაიღო. მათ უთხრა:

„თქვენი გამოცდა მინდოდა. მინდოდა მენახა, ქრისტიანობაში რამდენად ურყევი და შეუვალი იყავით. თქვენი ეს მდგომარეობა მომეწონაო!“ ამაზედ მისით კმაყოფილმა დიდგვაროვნებმა მის წინაშე მუხლი მოიყარეს.[602]

როცა ბიზანტიის იმპერატორმა, ჰერაკლემ, მასთან მიღწეული ისლამი თავისი მეთვალყურეობის ქვეშ აიყვანა, ჭეშმარიტებას ჩასწვდა, მაგრამ ქვეყნის ინტერესებიდან გამომდინარე, ეს ხელსაყრელი შემთხვევა უკუაგდო და სახელმწიფოს მარადიულ ბედნიერებას ზიანი არ მიაყენა.



602. ბუჰარი, ბედულ-ვაჰი, 1, 5-6, იბნ 37, შეჰაიეთი 28; ჯიჰადი 102; მუსლიმი, ჯიჰადი 74, აჰმედი, 1, 262.





ირანის ქისრასადმი მიწერილი წერილი აბდულლაჰ იბნ ჰეზაფემ წაიღო, მაგრამ ქისრა ჰერაკლეს მსგავსად არ მოქცეულა. როგორც კი დაინახა, რომ წმინდა შუამავლის წერილი მის სახლამდე მივიდა, გაბრაზდა და წერილი ნაკუწებად აქცია. ელჩი მძიმე მდგომარეობაში ჩავარდა.

აბდულლაჰმა ქისრასა და მის ხალხს მიმართა:

„სპარსელებო! თქვენ სიზმრის მსგავს ცხოვრებაში ცხოვრობთ. არც შუამავალი გყავთ, არც წმინდა წიგნი გაქვთ და მმართველობთ დედამიწის მხოლოდ ერთ მცირე ნაწილს! თუმცა დედამიწის ის ნაწილი, სადაც თქვენ არ მმართველობთ, უფრო დიდია.

ქისრა! შენამდე სააქაოსა და საიქიოს მსურველი ბევრი ხელმწიფე მოსულა. იმათგან იმას, ვისაც საიქიო სურდა, სააქაოც ერგო, ხოლო იმათ, ვისაც მხოლოდ ეს ქვეყანა სურდათ, საიქიო სამუდამოდ დაჰკარგეს. შენთვის შემოთავაზებულ ამ რწმენას ამცირებ, მაგრამ, ღმერთმანი, სადაც უნდა იყო, როგორც კი ის მოვა, რაც შენ დაამცირე, შეგეშინდება და თავს ვერ დაიცავ!“

ქისრამ პასუხად უთხრა, რომ ეს სამფლობელო მას ეკუთვნოდა და არც იმის ეშინოდა, რომ დამარცხდებოდა და არც იმის, რომ ვინმე მოზიარე გაუხდებოდა.[603] ამის შემდეგ მსახურებს აბდულლაჰ იბნ ჰუზაფეს გარეთ გაყვანა უბრძანა.

აბდულლაჰი ქისრასგან გამოვიდა თუ არა, მაშინვე აქლემზე შეჯდა და მედინას გზას დაადგა. თავისთვის ამბობდა:

603. სუჰეილი, VI, 589-590.




„ღმერთმანი, მე ორი გზისგან (სიკვდილი და თავისუფ-ლება) რომელიც უნდა მერგოს, არ ვიდარდებ. ალლაჰის შუამავლის დავალება შევასრულე და წერილი დანიშნულების ადგილზე მივიტანეო.“[604]

არსებობს ერთი საოცარი გადმოცემა, რომელიც აბდულლაჰ იბნ ჰუზაფეს ღვთისმოსაობასა და გამბედაობას წარმოგვიდგენს.

წმინდა ომარმა თავისი ხალიფობის პერიოდში ბიზანტიაში, კაისერის მხრიდან, რომაელებზე გაილაშქრა. აბდულლაჰ იბნ ჰუზაფეც ამ ლაშქარში იმყოფებოდა. რომაელებმა ის ტყვედ ჩაიგდეს, მეფესთან მიიყვანეს და უთხრეს, ეს კაცი მუჰამმედის თანამიმდევართაგანიაო.

მეფემ წმინდა აბდულლაჰი ერთ სახლში დაამწყვდევინა. მისთვის რამდენიმე დღის განმავლობაში საჭმელ-სასმელი არ მიუციათ. შემდეგ კი მცირე ღვინო და ღორის ხორცი მიუტანეს. სამ დღეს აკვირდებოდნენ. აბდულლაჰს არც ღვინისთვის და არც ღორის ხორცისთვის ხელი არ უხლია. მეფეს უთხრეს:

„მას კისერი კარგად მოვუგრიხეთ, იქიდან თუ არ გამოვიყვანთ, აუცილებლად მოკვდებაო!“

მეფემ ის მოაყვანინა და ჰკითხა:

„ის, რაც შენ სასმელს არ გასმევს და საჭმელს არ გაჭმევს რა არის?“

აბდულლაჰმა უპასუხა:

„მართალია, აუცილებლობის შემთხვევაში მათი ჭამა და სმა ჩემთვის ნებადართულია, მაგრამ არ მინდოდა, თქვენ ჩემზე და ისლამზე გაგეცინათ!“

604. აჰმედი, 1, 305; იბნ სადი, 1, 260, IV, 189, იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 263, ჰამ - დულლაჰ, ელ-ფესაიქ, გვ. 140.





მეფემ ამ ღირსეული ქცევის საპასუხოდ ჰკითხა:

„შენ რომ ჩემი სამფლობელოს ნახევარი მოგცე, ჩემი ქონებისა და სასულთნოს პარტნიორად გაღიარო, ჩემს ქალიშვილზე რომ დაგაქორწინო, გაქრისტიანდები?"

აბდულლაჰმა უპასუხა;

„შენ მე მთელი შენი სამფლობელო და მთელი არაბეთის მხარეებიც რომ მომცე, მუჰამმედის რწმენიდან იმდენ ხანსაც კი ვერ გადამახვევინებ, თვალის დახამხამებას რომ სჭირდება".

მეფემ უთხრა:

„თუ ასეა, მოგკლავ!

წმინდა აბდულლაჰმა უპასუხა:

„ეგ შენ თვითონ იციო!"

აბდულლაჰი ჯვარზე გააკრეს, ისრები ისე ესროლეს, რომ არ დაუმიზნებიათ. შემდეგ ისევ გაქრისტიანება შესთავაზეს. ის წმინდა ადამიანი სულ მცირედაც კი არ შეყოყმანებულა და არაფერი უნანია.

მეფე დაემუქრა:

„ან გაქრისტიანდები ან არადა ქვაბში მოგხარშავ!" ისევ რომ არ დაეთანხმა, სპილენძის ქვაბი მოატანინა, შიგ ზეითუნის ზეთი თუ წყალი ჩაასხეს და აადუღეს. მეფემ ერთი მუსლიმი ტყვე მოაყვანინა და გაქრისტიანება შესთავაზა. ტყვემ ეს წინადადება როგორც კი უარყო, მისი ქვაბში ჩაგდება ბრძანა. მუსლიმი ტყვე ქვაბში ჩააგდეს. ხორცი ძვალს ერთ წამში მოსცილდა. აბდულლაჰი ყოველივე ამას თავისი თვალით უცქერდა!

მეფემ აბდულლაჰს კვლავაც გაქრისტიანება შესთავაზა. რომ არ დაეთანხმა, მისი ქვაბში ჩაგდება ბრძანა. როცა ქვაბში აგდებდნენ, წმინდა აბდულლაჰი ატირდა.

მეფემ იფიქრა, რომ აზრი შეიცვალაო და თავისთან მიაყვანინა. კვლავ გაქრისტიანება შესთავაზა. როცა მტკიცე უარი მიიღო, გაოცებულმა ჰკითხა:

„აბა, რატომ ტიროდი?“

წმინდა აბდულლაჰ იბნ ჰუზაფემ მშვენიერი პასუხი გასცა:

„არ იფიქრო, იმიტომ ვტიროდი, რომ, რის გაკეთებასაც მიპირებ, დავინახე და შემეშინდა! იმიტომ ვტიროდი, რომ ალლაჰის გზაზე მხოლოდ ერთი სულის მიცემა შემიძლია. ჩემთვის ვთქვი: მე მხოლოდ ერთ სულს ვატარებ. ახლა ამ ქვაბში ჩამაგდებენ, ალლაჰის გზაზე მოვკვდები და წავალ. როგორ მინდოდა რომ იმდენი სული მქონოდა, რამდენიც სხეულზე თმა მაქვს და ამათგან ყველა ტანჯვით ალლაჰის გზაზე გამეცა.“

წმინდა აბდულლაჰის რწმენით მინიჭებული და დიდგვაროვნების წყალობით გამოხატული ეს საოცარი ქცევა მეფეს ძალიან მოეწონა და მისი განთავისუფლება მოუნდა. უთხრა:

„თავზე მაკოცე და გაგათავისუფლებო!“

აბდულლაჰმა ჰკითხა:

— ჩემთან ერთად დანარჩენ მუსლიმ ტყვეებსაც გაანთავისუფლებ?

— დიახ, გავათავისუფლებ!

— მაშინ ამას ახლავე გავაკეთებ!

წმინდა აბდულლაჰი გადმოგვცემს: „ჩემთვის გავიფიქრე: თან საკუთარი თავის და თან სხვა მუსლიმი ტყვეების გასათავისუფლებლად ალლაჰის მტერს თავზე რომ ვაკოცო, რა დაშავდება?“





იმ დღეს ოთხმოცი მუსლიმი გაათავისუფლეს. წმინდა ომართან რომ მოვიდნენ და მდგომარეობა აუხსნეს, წმინდა ომარმა თქვა:

აბდულლაჰ იბნ ჰუზაფეს თავზე კოცნა ყველა მუსლიმის მოვალეობაა! ამის შესრულებას პირველი მე ვიწყებო! ადგა მასთან მივიდა და თავზე აკოცა.[605]

აი, ამ წმინდა თანამიმდევარს ალლაჰის შუამავლის წერილის ქისრასთან წაღების ბედნიერება ხვდა წილად. ჯალათების წინაშე, რომლებიც თავიანთი მმართველის ნიშანს ელოდებოდნენ, დიდი გამბედაობა გამოიჩინა და ქისრასა და მის ხალხს ისლამი უქადაგა.

ალლაჰის შუამავლის წერილსა და მის მომტან ელჩს ყველაზე კარგად ნეჯაში შეხვდა. წერილი, რომელიც ნეჯაშს ამრ იბნ უმეიმემ წაუღო, ისლამის ქადაგებასთან ერთად წმინდა მარიამისა და წმინდა ისას შესახებ ზოგიერთ ცნობებსაც შეიცავდა. ნეჯაში, რომელსაც ისლამის შესახებ ადრე ეთიოპიაში ჰიჯრით გადასული მუსლიმებისგან ცოტა რამ გაეგო, ამ საკითხთან დაკავშირებით, თავიდანვე სწორად იქცეოდა. ამ ქადაგების წერილმა თვალსაწიერი კიდევ უფრო გაუფართოვა. ამ დროს მის გვერდით აბუ თალიბის უფროსი შვილი აბუ ჯაფერიც იმყოფებოდა. მის წინაშე რწმენისათვის საჭირო სიტყვები წარმოთქვა და ისლამი მიიღო. შემდეგ ალლაჰის შუამავლის სურვილით, იქაური მუჰაჯირები ორ გემში ჩასვა და გაგზავანა. ამავე დროს წმინდა შუამავალს გაუგზავნა წერილი, სადაც თავისი გამუსლიმების შესახებ ამცნობდა. წერილი ასეთი შინაარსის იყო:

*„ალლაჰის შუამავალს მუჰამმედს ნეჯაშისაგან.*

605. იბნ ესირი, უსდულ-გაბე, III, 212-213, ზეჰები, სიერი, II, 14-15.

*ალლაჰის შუამავალო! ალლაჰმა, რომელიც ერთადერთია და არ არსებობს ღმერთი მის გარდა, მე ჭეშმარიტება შემამეცნებინა.*

*ალლაჰის შუამავალო! ჩემთან მოაღწია თქვენმა წერილმა, რომელშიც წმინდა ისას (იესო) მდგომარეობაა ნახსენები. ვფიცავ ღმერთს, რომელიც ცისა და მიწის გამგებელია, წმინდა ისასაც საკუთარ თავზე მეტი არაფერი უთქვამს. მისი ქადაგებაც თქვენი ნაბრძანების მსგავსია. თქვენ ქადაგების მოვალეობა იტვირთეთ და ჩვენც ისლამის საფუძვლები ვისწავლეთ. თქვენს ბიძაშვილთან (ჯაფერ თაიარასთან) ერთად ჩვენს მხარეში ჰიჯრით მოსულ თქვენს თანამიმდევრებს ვუმასპინძლეთ. მწამს, რომ შენ ხარ ალლაჰის შუამავალი და ხარ შენი სიტყვის ერთგული და უფლებამოსილი.*

*ალლაჰის შუამავალო! შენი მოკავშირე შენი წარმომადგენლის, შენი ბიძაშვილის საშუალებით გავხდი. მის წინაშე ქვეყნის ერთადერთ ღმერთს ალლაჰს ვებარები. შენ ჩემს შვილს ერჰას გიგზავნი. მხოლოდ ჩემი თავის მფლობელი ვარ, თუ გინდა შენთან მოვიდე, ახლავე მოვალ. მოწმე ვარ, რომ შენი ნათქვამი სიმართლეა. ალლაჰის შუამავალო, სალამს გადმოგცემ!“*[606]



ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა იკითხა:

*„ადამიანებო! ჯილდოს ალლაჰისგან ველოდები, ამ წერილს ისკენდერ მუქავქისს*[607] *რომელი წაუღებთ?“*

606. იბნ სადი, 1, 259, იბნ ქაიმი, III, 689, ჰამიდულლაჰ, ელ-ვესაიქ, გვ. 100, 104-105,

607. ბიზანტიის იმპერატორს – კეისარი, რომის – კაისერი, სპარსების ხე - მწიფეს – ქისრა, ეთიოპიის ხელმწიფეს – ნეჯაში, ეგვიპტის მმართველს – ფარაონი, ისკენდერუნის ხელმწიფეს – მუქავქისი, იემენის ხელმწი-





ჰათიბ იბნ ები ბელთა ფეხზე წამოვარდა, წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, მე წავუღებ!“

ალლაჰის შუამავალმა განუმარტა, რომ ღმერთმა ეს შენთვის წმინდა მოვალეობად დააწესაო!

ჰათიბმა წერილი ისკენდერუნის მეფეს წაუღო. წერილში ეწერა:

*„ბისმილლაჰი რაჰმანი რაჰიმ.*

*ალლაჰის მონა-მსახურისა და შუამავლისაგან კოპტების მმართველს, მუქავქისს, სალამი. სალამი მას, ვინც ჭეშმარიტებას შეიცნობს, მართალ გ ზას ჩასწვდება.*

*შენ ისლამს გიქადაგებ. ისლამი მიიღე, კეთილდღეობა მოიპოვე, ალლაჰი კოპტების გაგიორმაგებს. თუკი ამ მოწვევას უარყოფ, ქიფთიელების ცოდვა შენს კისერზე იქნება.“*

قُلْ يَا أَهْلَ الْكِتَابِ تَعَالَوْاْ إِلَى كَلَمَةٍ سَوَاء بَيْنَنَا وَبَيْنَكُمْ أَلاَّ نَعْبُدَ إِلاَّ اللّهَ وَلاَ نُشْرِكَ بِهِ شَيْئاً وَلاَ يَتَّخِذَ بَعْضُنَا بَعْضاً أَرْبَاباً مِّن دُونِ اللّهِ فَإِن تَوَلَّوْاْ فَقُولُواْ اشْهَدُواْ بِأَنَّا مُسْلِمُونَ

**„უთხარი (ო,მუჰამმედ!): ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! მოდით ერთ სიტყვაზე, საერთოზე თქვენთვის და ჩვენთვის, რომ არ ვცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა, და არ გავუჩინოთ მას თანაზიარი, და არ დავიდგინოთ რომელიმე ჩვენგანმა, ალლაჰის გარდა, სხვა ღმერ-**

ფეს – თუბბა, ჰინდის მეფეს ბათლიმუსი ჰქვიოდა. ესენი საყოველთაოდ მეფეების სახელწოდებებია და არა საკუთარი სახელები.





**თებად. და თუ სახეს იბრუნებენ, უთხარი მათ: „დაამოწმეთ (მოწმე იყავით), რომ ჩვენ მუსლიმნი ვართ.“** [608]

მუქავქისმა, ალლაჰის შუამავლის წერილი როგორც კი წაიკითხა, ჰათიბი თავისთან იხმო, მორწმუნე ადამიანები შეკრიბა. ამ ამბის გაგრძელებას ჰათიბი ასე გადმოგვცემს:

„მუქავქისმა მითხრა, რომ ზოგ რამეს, რასაც ვერ გაიგებ, შენ გკითხავ, ამასთან დაკავშირებით შენ გაგესუბრებიო.

— ბრძანეთ, ვისაუბროთ-მეთქი, — ვუთხარი.

მუქავქისმა მკითხა:

— შენი ბატონი შუამავალია არა?

— დიახ ის ალლაჰის შუამავალია.

— თუ ის მართლაც ასეთი შუამავალია, იმ ტომის, რომელმაც ის საკუთარ სამშობლოდან განდევნა და აიძულა, თავი სხვა ადგილისთვის შეეფარებინა, საწინააღმდეგოდ ალლაჰს რატომ არ შეევედრაო? რომ მკითხა, ვუპასუხე:

— შენ ხომ გწამს, რომ ისა იბნ მარიამი ალლაჰის შუამავალია! განა, მას არ შეეძლო ალლაჰს შევედრებოდა მისი მოდგმის განადგურებას? მოდგმის, რომელსაც მისი დაჭერა და ჯვარზე გაკვრა უნდოდა და ეს ვერ გააკეთეს მხოლოდ იმიტომ, რომ ალლაჰმა ის ცად აღამაღლა.

მუქავქისმა ველარაფერი მითხრა. ცოტა ხანს გაჩუმდა და შემდეგ მითხრა:

— შენი სიტყვა გაიმეორეო!

608. სურა ალი-იმრანი, აიათი 64.





გავიმეორე. მუქავქისმა ცოტა ხანს კვლავ გაჩერდა და შემდეგ ამოიღო ხმა:

კარგად ლაპარაკობ. შენ ბრძენი ადამიანი ხარ, ყველაფერს თავის ადგილზე ამბობ და ბრძენი ადამიანისგანაც მოდიხარო.

შემდეგ მუქავქისს ვუთხარ:

— შენამდე აქ ერთმა კაცმა თავისი თავი ყველაზე მაღალ ღმერთად გამოაცხადა. დიადმა ალლაჰმა ის (ფარაონი) სააქაო და საიქიო ტანჯვით დასაჯა. შენც წარსულისაგან მაგალითი აიღე, რომ მომავალი თაობების ცუდ მაგალითად არ იქცე.

მუქავქისმა მითხრა:

— ჩვენ გვაქვს რწმენა და სანამ იმაზე უკეთესს არ ვნახავთ, მას არ მივატოვებთ! ამ წინადადებაზე ვუპასუხე:

— უეჭველია, რომ ისლამი იმ რწმენაზე, რომელსაც შენ აღიარებ, უფრო მაღლა დგას! ჩვენ შენ გიქადაგებთ ისლამს, რომელიც თვით დიადმა ალლაჰმა აურჩია ადამიანებს. მუჰამმედ შუამავალი ისლამს მარტო შენ კი არა, მთელ კაცობრიობას უქადაგებს. იმათგან, ვინც მას ყველაზე უხეშად და ვულგარულად მოექცნენ, ყურაიშები იყვნენ, ყველაზე მტრულად — ებრაელები, ხოლო ყველაზე მეტი ახლობლობა მას ქრისტიანებმა აჩვენეს. ისე როგორც წმინდა მუსამ გვახარა წმინდა ისას მობრძანება, ასევე გვახარა წმინდა ისამ მუჰამმედის მობრძანება. ჩვენს მიერ ყურანის ქადაგება იგივეა, რაც თორას (თევრათის) ამღიარებლებისთვის სახარების (ინჯილის) ქადაგება. ყველა ადამიანი უნდა გახდეს იმ შუამავლის მიმდევარი, რომელიც მის დროში მოევლინება, შენ კი იმ ადამიანების რიცხვს განეკუთვნები, ვინც წმინდა მუჰამ-

მედის დროს გაჩნდა. ამის გამო, როცა შენ ისლამს გიქადაგებთ, ისას რჯულს არ გაშორებთ, პირიქით, მისი შუამავლობის მისიის შეასფერის მოქმედებას გთავაზობთ.

მუქავქისმა თქვა:

— მე ამ შუამავლის რწმენა განვიხილე, დავინახე, რომ აქ არც ამქვეყნიურობაზე მოცილებაა ნაბრძანები, არც ჩემთვის სასიამოვნო და მოსაწონი რაღაცაებია აკრძალული. ის არც ჯადოქარია და არც მატყუარა, რომელიც ამბავს წინასწარმეტყველების შედეგად იგებს, პირიქით, ის ამბავს უხილავად იგებს, რაც შუამავლობის ნიშანია. მიუხედავად ამისა, ცოტა მაინც მინდა ვიფიქრო.

შემდეგ წმინდა შუამავლის წერილზე ასე უპასუხა:

„ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ.

მუჰამმედ იბნ აბდულლაჰს მუქავქისისაგან.

მოგესალმები! შენი წერილი წავიკითხე. გავიგე ის, რასაც შენ ქადაგებ. ვიცოდი, რომ ერთი შუამავალი უნდა მოვლენილიყო, მაგრამ ვთვლიდი, რომ ის შამიდან იქნებოდა. შენს ელჩს ვუმასპინძლე. შენ კოპტების ყველაზე მაღალ საფეხურზე მდგომ ორ მონასა და ტანსაცმელს გიგზავნი. კიდევ ერთ ჯორს გაძლევ საჩუქრად და სალამს გადმოგცემ!“

მუქავქისს ამის მეტი არც არაფერი გაუკეთებია და არც ისლამი მიუღია. მეც გამაფრთხილა: „ფრთხილად, კოპტებმა შენი პირიდან არც ერთი სიტყვა არ გაიგონონო!“[609]

როგორც ჩანს, მუქავქისი ალლაჰის შუამავლის ქადაგებას კარგად შეხვდა. მან იცოდა, რომ ბოლო შუამავალი მოევლინებოდა ამქვეყანას, მაგრამ თვლიდა, რომ

609. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 266-267, იბნ ჰაჯერი, ელ-ისაბე, II, 530-531.





ის შამიდან იქნებოდა. ეს აზრი გახდა მისთვის ჭეშმარიტებაში ჩაუწვდომლობის მიზეზი და არ ირწმუნა. ჰათიბს, რომელმაც წერილი მიუტანა, მხოლოდ და მხოლოდ საჩუქრები, ერთი ჯორი და ორი მონა — წმინდა მარიე და მისი და — სირინე გააყოლა.

ჰათიბმა გზაში ამ ორ დას ისლამზე მოუთხრო და ისლამის მიღება ურჩია. მათაც ირწმუნეს.[610] ამგვარად, ჯერ კიდევ მედინაში მისვლამდე ჭეშმარიტება შეიმეცნეს.

ჰათიბმა ალლაჰის შუამავალს მუქავქისის სიტყვები რომ გადასცა, მან ბრძანა:

*„შეუფერებელი კაცი, თავისი სასულთნო გაწირა! ეს სა-სულთნო მას არ დარჩება!“*[611]

ალლაჰის შუამავალმა მონა სირინე ჰასან იბნ საბითს მიათხოვა, წმინდა მარიე კი თვითონ ითხოვა, იბრაჰიმი მისგან შეეძინა. წმინდა შუამავლის ამ ქორწინებასაც რამდენიმე პოლიტიკური სარგებელი ჰქონდა. ამ მდგომარეობამ ეგვიპტელებზე ზეგავლენა მოახდინა. შემდეგ წლებში გმართულ ბიზანტიის ომში ეგვიპტელებმა ბიზანტიელები მარტო დატოვეს და ამით ისლამურ ლაშქარს გამარჯვების საშუალება მისცეს.

ალლაჰის შუამავალი ნათესავებს კარგად ექცეოდა, ამით თავის თანამიმდევრებს კარგ მაგალითს აჩვენებდა და ასე ბრძანებდა:

*„თქვენ გაიმარჯვებთ ეგვიპტეზე, სადაც იყენებდნენ წო-ნის საზომს, რომელსაც „ქირათი“ ეწოდება. გირჩევთ, რომ იქაურ ხალხს კარგად მოექცეთ; ჩემი ანდერძი აას-*

610. იბნ სადი, VIII, 212.
611. იბნ სადი, 1, 260-261, დიარბექირი, II, 38.

*რულეთ იმიტომ, რომ ჩვენ ერთი წარმომავლობის ვართ, თანაც მოყვრობა გვაქვს.“*[612]

როგორც ცნობილია, წმინდა მუჰამმედ შუამავალი წმინდა ისმაილის წარმომავლობის იყო. იმის გამო, რომ ისმაილის დედა ჰაჯერი ეგვიპტელი იყო წმინდა შუამავალი ეგვიპტელებს თავის ნათესავებად თვლიდა. მოყვრობა კი წმინდა მარიესგან მოდის.[613]



სირინე გასსანი, რომელიც არაბების მეთაური იყო, შუჯა იბნ ვეჰბის მიერ მოტანილი წმინდა შუამავლის წერილს უტიფრად მოექცა. მუსლიმებზე გასალაშქრებლად ბიზანტიის იმპერატორს ნებართვა სთხოვა, მაგრამ იმპერატორმა უარი უთხრა.[614]

იემამე მელიქ ჰევზამაც, რომელსაც შუამავლის წერილი იბნ უმეირემ წაუღო, ისლამის მიღებაზე უარი თქვა. ცოტა ხნის შემდეგ კი გარდაიცვალა.[615]



ალლაჰის შუამავალი ელჩებს წერილებს რომ ატანდა, მნიშვნელოვან რჩევებსაც აძლევდა. მაგალითად, ჰიმირში წერილს რომ ატანდა იაშას, ასე დაარიგა:

*„როცა იქ მიხვალ, თუ ღამეა, არ შეხვიდე, გათენებას დაელოდე, შემდეგ ყველაზე ლამაზი ფორმით აბდესი აიღე, ორი მუხლი ილოცე, დიად ალლაჰს შეევედრე, რომ შენ დაგაჯილდოოს და კარგად მოგხედოს. შემდეგ ლამაზად მოემზადე, ჩემი წერილი მარჯვენა ხელში აიღე და*

612. მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 226-227.
613. იბნ ჰიშა I,4.
614. იბნ სადი, I, 24.
615. იბნ სადი, I, 262.





*მარჯვენა ხელითვე მათ მარჯვენა ხელში გადაეცი. თუკი ასე მოიქცევი ისინი შენ დაგეთანხმებიან.“*

„ისე გავაკეთე, როგორც ალლაჰის შუამავალმა მიბრძანა, — გადმოგვცემს იაშა, — და ისლამი მიიღეს. შემდეგში მომხდარი ამბები ზუსტად ისე ასრულდა, როგორც ალლაჰის შუამავალმა გვამცნო.[616]

ეს ქადაგებები ისლამის პირველი ნაბიჯები იყო იმისათვის, რომ ყველა მხარე მედინას შეერთებოდა. ამასთან ერთად, ისლამი, რომელიც არაბეთის ნახევარკუნძულზე აღორძინდა, დღითიდღე ვრცელდებოდა. გამარჯვებების საფუძვლები თვით ალლაჰის შუამავალმა ჩაუყარა თავისი წმინდა ხელებით.

## ებრაელების მიერ წმინდა შუამავლისთვის ჯადოს გაკეთება

ებრაელების წინამძღვრებმა ებრაელ ლედიბ იბნ ასამს, რომელიც ხმამაღლა აცხადებდა, რომ მუსლიმი იყო, მაგრამ ფარისევლობას ეწეოდა და ჯადოქრობაში იყო დაოსტატებული, უთხრეს:

„შენ ჩვენში ყველაზე მცოდნე ჯადოქარი ხარ! მუჰამმედმა ჩვენი მამაკაცები და ქალები მოაჯადოვა. მის წინაშე ვერაფერი ვიღონეთ, შენ ნახე ჩვენ მან რა გაგვიკეთა, ჩვენს რწმენას როგორ მოექცა, ჩვენგან ვინ მოკლა და სად გარეკა?! ჩვენ, ყველაფერ ამის გამო, მის მოჯადოებასა და დასჯას შენ გავალებთ!“ წმინდა შუამავლისათვის ჯადოს გასაკეთებლად სამი დინარი (ოქრო) მისცეს.

616. იბნ სადი, I, 282-283.

ლედიბმა წმინდა შუამავლის რამდენიმე ღერი თმის ხელში ჩასაგდებად გზების ძებნა დაიწყო. როგორც კი მოიპოვა, ის რამდენჯერმე გამონასკვა და შეუბერა. შემდეგ თმები ხურმის გამხმარი ყვავილის გვირგვინში ჩადო, წაიღო და ერთი ჭის ფსკერზე ქვის ქვეშ დადო. ლედიბმა რომ ჯადო გაუკეთა, ალლაჰის შუამავალი ავად გახდა. თვალებში სხივი ჩაუქრა, ავადმყოფობა დიდხანს გაგრძელდა, მან ჭამა-სმა შეწყვიტა.

დიადმა ღმერთმა შუამავალს აჩვენა ეს ჯადო ვინ და როგორ გაუკეთა და სად დამალა. ალლაჰის შუამავალმა წმინდა ალი და ამმარი ზერვანის ჭასთან გაგზავნა. ჭის წყალი ინით შეღებილიყო, მის გვერდით მდგარი ხურმის კენწეროც ეშმაკის თავს დამსგავსებოდა. წმინდა ალიმ და ამმარმა ჭიდან წყალი ამოცალეს, იქ ჩადებული ქვა აიღეს და ჯადო იპოვეს.

ამ დროს ჯებრაილმა სურები „ფელაყი“ და „ნასი“ მოიტანა. ყოველი აიათის წაკითხვისას თითო კვანძი იხსნებოდა. სულ ბოლო კვანძი რომ გაიხსნა, წმინდა შუამავალი ისე განთავისუფლდა, როგორც თოკით შეკრული ადამიანი გაიხსნება ხოლმე. საჭმლის ჭამა, წყლის დალევა დაიწყო. ალლაჰის შუამავალმა ზერვანის ჭა დაახურვინა. ლედიბი, რომელმაც ეს ჯადო გაუკეთა, არც უნახავს და არც დანაშაული შეუხსენებია. არც ლედიბი, რომელმაც მისი სიცოცხლის ხელყოფა სცადა და არც ერთი ბენი ზურაიქელი ებრაელი, საიდანაც ლედიბი იყო, სიკვდილით არ დაუსჯია.[617]

წმინდა შუამავალმა ერთ დღეს ბრძანა:

617. იბნ სადი, II, 197; ბუჰარი, თიბბი, 47, 49, მუსლიმი, სელამი, 43 ნესაი, თაჰიმი 20; აჰმედი, IV, 367, VI, 57, აიანი, XXI, 282 41.





*„შვიდ გამანადგურებელ საქმეს ერიდეთ!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ეს რა საქმეებიაო?“

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ალლაჰის მოზიარის აღიარება, ჯადოს გაკეთება, ალლაჰის გაჩენილი სულიერის უსამართლოდ მოკვლა, პროცენტის გამოყენება, ობლების ქონების მითვისება, ბრძოლის ველიდან გაქცევა, პატიოსან და უდანაშაულო ქალზე მრუშობის დაბრალება.“*[618]

წმინდა შუამავალი სხვა ჰადისებში ასე ბრძანებს:

*„ვინც რამეს გამოკვანძავს და შემდეგ შეუბერავს, ჯადოს გააკეთებს: ვინც ჯადოს გააკეთებს, მრავალღმერთიანობაში გადავარდება!“*[619]

*„ვინც მკითხავთან წავა და მოპარული ან დავარდნილი ნივთის შესახებ ჰკითხავს და მის ნათქვამს დაიჯერებს, იმ პიროვნებას ორმოცი დღის განმავლობაში ნალოცი არც ერთი ნამაზი არ ჩაეთვლება!“*[620]

## მოღალატე ებრაელების ბოლო დარტყმა ჰაიბერის გამარჯვება *(საფერ რაბიულევველი 7/ ივნის-ივლისი, 626 წ.)*

ფარისევლებს, რომლებიც ჰუდეიბიეში თავიანთ უძლურებას ისლამის ფრონტის ხაზზე მუსლიმებსა და მექელ კერპთაყვანისმცემლებს შორის დადებულ ხელ-

618. ბუჰარი, ვასაია, 23, მუსლიმი, მუსლიმი 145.
619. ნესაი, თაჰრიმი, 19.
620. მუსლიმი, სელამი, 125.

შეკრულებას მიაწერდნენ, ჰაიბერელი ებრაელებიც დაემატნენ. ცოტა ხნის შემდეგ ებრაელმა ტომებმა, რომლებმაც თავი ერთმანეთს შეაფარეს, ჰაიბერში დიდი ინტრიგის ცეცხლი გააჩაღეს. ებრაელები გათაფეს ტომს შეჰპირდნენ, რომ თუკი მათთან ერთად იმოქმედებდნენ, საფასურად წლიური მოსავლის ნახევარს მისცემდნენ. როგორც კი მათ გათაფეს ტომი დაემატა, ყველამ ერთად ბოროტი ჩანაფიქრის განსახორციელებლად მოქმედება დაიწყო. დაგეგმეს, რომ მედინაში ჯარი გაეგზავნათ.[621]

ებრაელების ამ საქციელის გამო, ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევართაგან აბდულლაჰ იბნ რევაჰა მშვიდობის შესანარჩუნებლად (მოსალაპარაკებლად) ჰაიბერში გაგზავნა. უარყოფითი პასუხი რომ მიიღო, თანამიმდევრებს გამოუცხადა, რომ ჰაიბერის ომში უნდა წასულიყვნენ. ბრძანა:

*„ჩემთან ერთად მხოლოდ ისინი წამოვიდნენ, ვისაც ალლაჰის გზაზე ბრძოლა სურს."*[622]

ომი გარდაუვალი იყო. მედინა მექასა და ჰაიბერს შორის მდებარეობდა. ამის გამო, როგორც კი კერპთაყვანისმცემლებთან ომი დაიწყებოდა, ჰაიბერი მუსლიმებისთვის ზურგიდან დიდ საფრთხეს წარმოადგენდა.

როგორც კი შუამავლის ბრძანება გაიგეს, თანამიმდევრები, მას სიხარულით დაეთანხმნენ და ომის ამბავიც სიხარულით მიიღეს. ალლაჰის შუამავალი, ერთი მხრივ, თანამიმდევრებს ჯიჰადში იხმობდა, მეორე მხრივ კი, ჰუდეიბიელებს ჯარში არ იღებდა. ეს იმიტომ, რომ წინა ომებში, სამხედრო ნადავლის მოპოვების მიზნით, მათ ბევრი ფარისეველი შეერია, შემდგომში კი მათი ღა-

621. იხ. ვაქიდი, II, 530-531, 566, 640; იბნ სადი, II, 92.
622. იბნ სადი, I, 92, 106.





ლატი ჯარისთვის დამღუპველი გამოდგა. ახლაც იგივე პიროვნებებს მდიდარი ებრაელების თვალისმომჭრელი სიმდიდრიდან წილის აღება სურდათ და ამიტომ უნდოდათ ომში მონაწილეობის მიღება. ამის გამო ჰუდეიბიელებს, სხვებთან ერთად, ომში მონაწილეობაზე უარი ეთქვათ. დიადი ღმერთის ბრძანებაც ხომ ეს იყო:

قُل لَّن تَتَّبِعُونَا

**„...უთხარი: „თქვენ ვერავითარ შემთხვევაში ვერ გამოგვყვებით...“** [623]

მუსლიმების მზადებამ ჰაიბერში წასასვლელად, მედინელი ებრაელები, რომელთაც წმინდა შუამავალთან ხელშეკრულება ჰქონდათ დადებული, დაამწუხრა და ააფორიაქა. ისინი მიხვდნენ, რომ წმინდა შუამავალი ჰაიბერელ ებრაელებსაც ისევე დაამარცხებდა, როგორც ქაინუქელი, ნადირელი და ქურაიზელი ებრაელები დაამარცხა. ამ დროს არ დარჩენილა არც ერთი ებრაელი, რომელსაც სულ მცირე რამ არ ჰქონოდა ასაღები მორწმუნეებისგან. ქვემოთ მოცემული ამბავი ამ შემთხვევას ნათლად ასახავს და ამასთანავე აჩვენებს, რომ ალლაჰის შუამავალი მონა-მსახურის უფლების გარჩევისას როგორი სამართლიანი იყო:

ებრაელ აბუ შაჰმს აბდულლაჰ იბნ აბუ ჰამდერისგან ხუთი დირჰემი ჰქონდა ასაღები. აბდულლაჰის ოჯახმა ამ ებრაელისგან ქერი იყიდა. აბდულლაჰმა თხოვა:

„ცოტა ვადა გამიგრძელე. ღმერთით, ვალს გადაგიხდი. დიადმა ალლაჰმა შუამავალს ჰაიბერში სამხედრო

623. სურა ფეთიჰი, აიათი 15.

ნადავლი შეჰპირდა. აბუ შაჰმ, ჩვენ მივდივართ ჰიჯაზის იმ ქალაქში, რომელიც საჭმლისა და სიმდიდრის მხრივ, ყველაზე მდიდარია“.

ებრაელი აბუ შაჰმი ეჭვიანობამ და მრისხანებამ შეიპყრო. გააფთრებულმა მიმართა:

„შენ გგონია, რომ ჰაიბერელი ებრაელებიც იმ არაბების მსგავსნი არიან, რომელთაც თქვენ ადრე ეომებოდით? თევრათს ვფიცავ, რომ იქ ათიათასი მეომარია.“

აბდულლაჰმა უთხრა:

„ალლაჰის მტერო! შენ ჩვენი მფარველობის ქვეშ იმყოფები. ღმერთმანი, ალლაჰის შუამავლის წინაშე წარგადგენ!“ დაიჭირა იგი და ალლაჰის შუამავალთან მიიყვანა:

„ალლაჰის შუამავალო! ეს ებრაელი რას ამბობს, მოუსმინეო,“ — მიმართა მას.

შემდეგ მისი ნათქვამი გადასცა. ალლაჰის შუამავალი გაჩუმდა, არაფერი უთქვამს. მხოლოდ ტუჩებს ამოძრავებდა.

ებრაელმა უთხრა:

„ებულ-ქასიმ! ეს მე უსამართლოდ მომექცა, ვალი არ გადამიხადა.“

ალლაჰის შუამავალმა აბდულლაჰს უთხრა:

*„მიეცი მას, რაც ეკუთვნის!“*

აბდულლაჰმა ისე, როგორც ებრაელს, წმინდა შუამავალ-საც ასევე აუხსნა, რომ ღარიბი იყო და ჰაიბერში სამხედრო ნადავლს როგორც კი იშოვიდა, ვალს გადაიხდიდა. წმინდა შუამავალმა რაც უთხრა, ორჯერ გაუმეორა. ამის შემდეგ აბდულლაჰი ადგა და ბაზარში წავიდა.





ტანზე რომ რიდე (ხალათი) ჰქონდა, გაიხადა, დოლბანდ-
ში გაახვია და ებრაელს უთხრა:

„ეს ტანსაცმელი ჩემგან იყიდეო!“

ებრაელმა ხალათი მისგან ოთხ დირჰემად იყიდა. აბდულლაჰმა დარჩენილი თანხაც იპოვნა და ვალი გადაიხადა.[624]

ალლაჰის შუამავალი, არმიასთან ერთად სალაშქროდ წასვლა რომ დააპირა, დიად ღმერთს ასე შეევედრა:

*„შვიდ საფეხურიანი ზეცისა და მის ქვეშ არსებულის, შვიდ საფეხურიანი მიწისა და შიგ არსებულის, ეშმაკებისა და გაუკუღმართებულების, ქარისა და ჰაერში ატაცებულების ღმერთო, ალლაჰო! ჩვენ შენგან ამ მხარის, ხალხისა და იქ არსებული რამეებისთვის სიკეთე გვსურს! ჩვენ ამ მხარის ხალხის შარისაგან შენ გეფარებით!“*[625]

მუსლიმები, როცა გზაში მიდიოდნენ, ხმამაღლა ამბობდნენ:

**„ალლაჰუ ექბერ! ალლაჰუ ექბერ! ლა ილაჰე ილლალლაჰუ ვალლაჰუ ექბერ!“** ყველა ერთად თექბირს წარმოთქვამდა. ამაზე ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

*„საკუთარი თავის მიმართ მოწყალე იყავით! ვინაიდან, თქვენ ყრუს არავის მიმართავთ, თქვენი თანამოსაუბრეებიც უხილავები არ არიან. თქვენ მიმართავთ ალლაჰს, რომელიც ყველაფერს ხედავს და ყველაფერი ესმის (სადაც უნდა იყოს). ღმერთი, რომელსაც თქვენ ევედრებით, უფრო ახლოა, ვიდრე იმ ცხენის კისერი, რომელზეც თქვენ ზიხართ.“*[626]

624. აჰმედი, III, 423, ვაქიდი, II, 634-635.
625. იბნ ჰიშამი, III, 379, ვაქიდი, II, 642.
626. ბუჰარი, დეავათი 50, 67; მუსლიმი, ზიქრი, 44.

წმინდა შუამავალი ჰაიბერში რომ მივიდა, ღამე იყო, იგი ტრადიციულად მტერს ღამით არ ესხმოდა თავს და გათენებას დაელოდა. როგორც კი ინათა, ებრაელები, თოხით, ნიჩბითა და წერაქვით გარეთ გამოვიდნენ. ალლაჰის შუამავალი რომ დაინახეს, იყვირეს:

„მუჰამმედი, ღმერთმანი, მუჰამმედი და მისი ჯარიო!" და ისევ ციხეებში შეცვივდნენ. ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ალლაჰუ ექბერ, ალლაჰუ ექბერ! განადგურდა საცოდავი ჰაიბერი! ჩვენი მტრის სამშობლოს თავს დავესხით, ურწმუნოებმა რომ გაიღვიძეს, გაოცდნენ."*[627]

ალლაჰის შუამავალმა შტაბბინა გათაფანსა და ჰაიბერს შორის მდებარე რეჯიში დაიდო და ორ მოკავშირეს ურთიერთ დახმარებაში ხელი ამგვარად შეუშალა. მართლაც, გათაფანელები ჰაიბერელი ებრაელების დასახმარებლად რომ გაეშურნენ, წინ დაბრკოლება შეხვდათ, ამიტომაც უკან დაბრუნდნენ. მარტოდ დარჩენილი ებრაელები იძულებულნი გხდნენ, ციხე-სიმაგრეში ჩაკეტილიყვნენ და ებრძოლათ.

ალყის დროს ერთი შფოთისთავი ებრაელების წასახალი-სებლად ტყუილებს ამბობდა. შუამავალმა ბრძანა:

*„ებრაელებთან ერთი ეშმაკი მივიდა და უთხრა: მუჰამმედი მხოლოდ და მხოლოდ თქვენი ქონების ხელში ჩასაგდებად გეომებათ! მათ დაუძახეთ, თქვით: „ლა ილაჰე ილლალლაჰ" და ამით თქვენი ქონება და სისხლი დაიცავით! საიქიო ანგარიში კი ალლაჰს ეკუთვნის!"*

მათ უპასუხეს:

627. ბუჰარი, მეღაზი, 38, იბნ ჰიშამი, III, 380.





„მუსას და ჩვენს წიგნს, თევრათს ვფიცავთ, რომ ჩვენ არც იმას გავაკეთებთ, რაც შენ გინდა და არც ჩვენს რჯულს მივატოვებთ!“ [628]

ალყა დიდხანს გაგრძელდა. მუსლიმებს სურსათ-სანოვაგე საცაა გაუთავდებოდათ. ხელშეკრულების პირობები საკმაოდ დამძიმდა. მუსლიმებს შეჰიდად დაცემულები და დაჭრილები ჰყავდათ. დანაღვლიანებულნი, დადარდიანებულნი იყვნენ. ალლაჰის შუამავალი ყოველი ხელსაყრელი შემთხვევის დროს ადამიანებს ისლამს უქადაგებდა, ამას ერთი წუთითაც არ წყვეტდა.

ის ისლამის ქადაგებისას არავის პატარად ან მდაბიოდ არ მიიჩნევდა. ამის მაგალითია ჰაიბერის ომის დროს მომხდარი ერთი შემთხვევა. ალლაჰის შუამავალმა ერთი ებრაელის მონას, რომელიც ცხვრებს მწყემსავდა, ისლამის შესახებ დიდხანს ესაუბრა და ამის საშუალებით მას ჭეშმარიტება შეამეცნებინა.[629] ამბავი ამგვარად განვითარდა. იესარი, რომელიც ებრაელების წინამძღოლთაგან ერთ-ერთის ცხვრებს მწყემსავდა და თავს ასე ირჩენდა, ერთ დღეს ცხვრების გასარეკად ციხიდან გამოვიდა. ამ დროს ის წმინდა შუამავალს შეხვდა. მან იესარს ცოტა ხანს ესაუბრა. იესარმა ისლამი მიიღო. ალლაჰის შუამავალმა მას ესლემი დაარქვა. შემდეგ მწყემსმა ალლაჰის შუამავალს ჰკითხა, თუ რა ექნა მისთვის მიბარებული ცხვრებისთვის. ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ისინი უკან მიაბრუნე და გარეკე! არ ინერვიულო, ისინი უკლებლივ პატრონთან დაბრუნდებიან.“* ესლემმა მუჭით ღორღი აიღო, ცხვრებს ესროლა და თქვა:

628. ვაქიდი, II, 651.
629. იბნ, ჰიშამი, III, 398.

„პატრონს დაუბრუნდით!“ ცხვრები ჯგუფ-ჯგუფად წავიდნენ, ციხეში ისე მივიდნენ, თითქოს მათ ვიღაც მიერეკებაო. მწყემსიც მუსლიმებს შეუერთდა და ციხის ასაღებად მათთან ერთად დადგა.[630]

ესლემი გამუსლიმდა თუ არა, მაშინვე ჯიჰადში მიიღო მონაწილეობა და ცოტა ხნის შემდეგ შეჰიდად დაეცა.



მუსლიმებს იერიშების მოგერიება მოუხდათ. ამის გამო საკმაოდ შეწუხდნენ, დაიღალნენ, ქანცი გაუწყდათ. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ხვალ დროშას ისეთ ვინმეს მივცემ, რომ მისი ხელით ალლაჰმა ჰაიბერზე გაგვამარჯვებინოს, იმ ადამიანს ალლაჰის შუამავალი უყვარს, ალლაჰის შუამავალს კი ის უყვარს!“*

მეომრები მთელი ღამე ფიქრობდნენ, ნეტავ, დროშა ვის გადაეცემაო. ყველა თანამიმდევარი იმ იმედით, რომ ალლაჰის შუამავლის სიყვარულის ღირსი გახდებოდა, გათენებისთანავე წმინდა შუამავალთან გაიქცა. წმინდა ომარი ამბობდა:

„იმ დღეს გმირობა რომ მსურდა, ისე არასდროს მდომებია. იმის იმედით, რომ შუამავალი მე დამიძახებს, ვცდილობდი ჩემი თავი წარმომეჩინა.“

ალლაჰის შუამავალმა დროშის გადსაცემად წმინდა ალი იხმო. წმინდა ალის სიხარულისგან თვალი დაუბნელდა. მას იღლიებში შეუსხდნენ და ისე მიიყვანეს. მღელვარების გამო ველარ ხედავდა ფეხს სად ადგამდა. წმინდა შუამავალმა ალის ულოცა და თვალებზე შეუბერა. ალი

630. იბნ ჰიშამი, იII, 397-398, იბნ ჰაჯერი, ელ-ისამე, I, 38-39.





გამოკეთდა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მას აბჯარი ჩააცვა, დროშა მისცა და უბრძანა:

*„ალი! წინ გაგვიძეხ! მანამ იარე, სანამ ალლაჰი არ გაგვამარჯვებინებს, მარჯვნივ და მარცხნივ არ მიიხედო!“*

წმინდა ალი მაშინვე დაიძრა, შემდეგ გაჩერდა და უკან მოუხედავად ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! მათ რისთვის უნდა ვებრძოლოთ?“

შუამავალმა უპასუხა:

*„მათ ეომე მანამ, სანამ არ აღიარებენ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა და რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია. როცა ამას გააკეთებენ, თავიანთ სისხლსა და ქონებას შენგან დაიცავენ, სანამ რწმენის აკრძალვებს შებღალავენ. ნამდვილი ანგარიში (დანახვა კი) მხოლოდ ალლაჰის საქმეა. აუჩქარებლად, ძალიან ფრთხილად მათთან მიდი, თავდაპირველად მათ ისლამის მიღება შესთავაზე. ამ ქადაგებით ერთი ადამიანიც რომ გამუსლიმდეს, ეს შენთვის უფრო მეტი სიკეთეა, ვიდრე წითელი აქლემები რომ მოგეცეს.“*[631]

იმ დღეს ებრაელების ყველაზე სახელოვანი მეომრები იქნენ მოკლული. ჰაიბერის რვა ციხე-სიმაგრიდან ორმა უბრძოლველად დაყარა ფარ-ხმალი და ჩაბარდა. შუამავლის სასწაული აღსრულდა. ამ ომში ოთხმოცამდე ებრაელი და თხუთმეტი მორწმუნე დაეცა.[632]

აბუ ჰურეირე გადმოგვცემს:

631. ბუჰარი, ასჰაბუნ-ნები, 9, მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 32-34, ჰეისემი, VI, 151.

632. სეიდ სეიფულლაჰი ამ ამბავს ასე გადმოგვცემს:
„ერთი ლუკმა პურისთვის ცუდი და უმეცარი ადამიანი არ შეაქო; ნამდვილი უმეცრება ეს არის. ჰაიბერის ციხის მსგავსად ძნელი ციხე რომ აიღო, წმინდა ალის მსგავსი გმირი უნდა იყოო.“

ალლაჰის შუამავალთან ერთად ჰაიბერის ბრძოლის-თვის ვემზადებოდით. ალლაჰის შუამავალმა ერთ მუს-ლიმ კაცზე თქვა:

*„ის გეენასანიაო."* ომი რომ დაიწყო, ის კაცი გმირუ-ლად იბრძოდა და დაიჭრა. თანამიმდევართაგან ერთმა შუამავალს მოახსენა:

„ალლაჰის შუამავალო! თქვენ ცოტა ხნის წინ რომ გვამცნეთ, გეენასანიაო, ის გმირულად იბრძოდა და მოკვდაო!"

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ის ჯოჯოხეთში წავიდაო!"*

ამ პასუხმა მუსლიმები დააეჭვა და შუამავალს უთხრეს:

„ის ჯარისკაცი ჯერ კიდევ არ მომკვდარა, მაგრამ ძალიან მძიმედ დაიჭრაო!" როგორც კი დაღამდა, კაცმა ჭრილობის ტკივილს ველარ გაუძლო, ხმალი დაირტყა და თავი მოიკლა. მდგომარეობა ალლაჰის შუამავალს ამც-ნეს. ამაზედ ბრძანა:

*„ალლაჰუ ექბერ! მოწმე ვარ, რომ ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალი ვარ!"* შემდეგ კი ბილალს უბრძა-ნა, ადამიანებისთვის დამატებით ეთქვა:

*„სამოთხეში მხოლოდ ის ადამიანები შევლენ, ვინც მუსლიმები არიან, ისიც ჭეშმარიტებაა, რომ ალლაჰის ეს რწმენა ადამიანს აძლიერებს."*[633]



ჰაიბერზე გამარჯვების შემდეგ ებრაელებმა თა-ვიანთი მიწის ნაკვეთების მოზიარედ დარჩენა ისურვეს. ალლაჰის შუამავალმა ებრაელები მოზიარედ დატოვა იმ

633. ბუჰარი, ჯიჰადი, 82, მეღაზი 38, ქადერი 5, მუსლიმი, იმანი 178.





პირობით, რომ როცა ის ისურვებდა, იქაურობას მაშინ დატოვებდნენ, მანამდე კი ამ მოსავლიან მიწას დაამუშავებდნენ და მოგებას გაინაწილებდნენ. ამ პირობით ებრაელების კომპანიონობას დათანხმდა. ეს ებრაელები წმინდა ომარის ხალიფობის პერიოდამდე ამ ადგილებზე დარჩნენ.[634]

აბდულლაჰ იბნ რევაჰა ყოველ წელს იქ მიდიოდა, მოსავლის რაოდენობას განსაზღვრავდა და ნახევარის საფასურს იღებდა. აბდულლაჰი შეფასებისას მკაცრად იქცეოდა და ამიტომაც ებრაელებმა მას ქრთამი შესთავაზეს. აბდულლაჰ იბნ რევაჰამ მათ უთხრა:

„ღმერთმანი თქვენ (თქვენი ქცევის მიხედვით) ალლაჰის იმ ქმნილებებს შორის იქნებით, ვინც მას არ უყვარს. თქვენ მე ქრთამს მთავაზობთ, ქრთამი კი აკრძალულია, მას არ ავიღებ! მიუხედავად ჩვენს მიმართ თქვენი სიძულვილისა, მე მაინც სამართლიანად მოგექცევით.“

აბდულლაჰმა აღწერა რომ დაამთავრა, თქვა:

„აი ამ სამართლითა და სისწორით, ცის კაბადონზე მწყობრში დავდგები.“ [635]

## გაუფრთხილდი ადამიანის უფლებებს

ჰაიბერის სამხედრო ნადავლი ჰუდეიბიეს ლაშქრობაში მონაწილეთა შორისაც გაიყო, ვინაიდან, დიადმა ალლაჰმა ჰაიბერის სამხედრო ნადავლი ამ ლაშქრობაში

634. მუსლიმი, მუსაქათი, 5; აბუ დავუდი, ჰარაჯი, 23-24/2007.
635. მუვათთა, მუსაქათი, 2.

მონაწილე მუსლიმებს სურა „ფეთიჰის“ მეოცე აიათით შეჰპირდა.[636]

ომარ იბნ ჰათაბი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს, ჰაიბერის ბრძოლის დროს, წმინდა შუამავალთან მის თანამიმდევართა ერთი ჯგუფი მივიდა, რომლებიც გაიძახოდნენ:

„ის ვიღაც შეჰიდია, ის ვიღაც შეჰიდია. ის ვიღაც შეჰიდად დაეცა.“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„არა! მე ის ჯოჯოხეთში დავინახე, რომ სამხედრო ნადავლისაგან უსამართლოდ აღებული ხალათი ემოსა. მან ის ხალათი ჯერ კიდევ სამხედრო ნადავლის განაწილებამდე აიღო.“*[637] შემდეგ წმინდა შუამავალმა განუმარტა მათ, რომ მიუხედავად იმისა, რომ შეჰიდობა ყველაზე მაღალ საფეხურთაგან ერთ-ერთია და ძალიან ბევრ ცოდვებს ელობება, ხალხის ქონების უსამართლოდ მითვისება და მონა-მსახურის უფლებების შელახვა არავის ეპატიებაო.

წმინდა მუჰამმედ შუამავალს ერთი ზანგი მონა ჰყავდა რიფაა იბნ ზეიდის ნაჩუქარი, სახელად მიდამი, რომელსაც შემთხვევით ნასროლი ისარი მოხვდა და მოკვდა. ამ დროს ის შუამავლის ტვირთს ეზიდებოდა. მუსლიმებმა თქვეს:

„მიდამ! სამოთხე შენთვის დაილოცოს! ალლაჰის შუამავლის სამსახურში შეჰიდად ქცევა დაილოცოს!“

ეს რომ გაიგონა, ალლაჰის შუამავალმა თქვა:

636. ვაქიდი, II, 684.
637. მუსლიმი, იბნ, 182.





*„არა! ასე არ არის. ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი ძალა ეკუთვნის, რომ სამხედრო ნადავლის განაწილებამდე მის მიერ აღებული ერთი ფარდაგი ახლა მასზე აალებული იწვისო!“*

მუსლიმებმა ეს რომ გაიგეს, ძალიან შეშინდნენ. ერთმა კაცმა შუამავალს ერთი თუ ორი ფეხსაცმლის ზონარი მოუტანა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! სამხედრო ნადავლის განაწილე-ბამდე ფეხსაცმლისთვის ორი ზონარი ავიღე!“

*„ამის გამო შენც ჯოჯოხეთის ცეცხლში წამება გელოდებაო.“*[638]



ჰაიბერზე გამარჯვების დღეს, ერთი კაცი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, მე დღეს ისეთი მოგება ვნახე რომ, ამგვარი მოგება ამ დაბლობის მცხოვრებლებისგან არავის უნახავსო“.

წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„მაჩვენე ერთი, რა მოიგეო“.

„მე განუწყვეტლივ ვყიდულობდი და ვყიდდი. ამგვარად 300 უქიე მოგება ვნახე.“

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

*„გინდა გითხრა, შენი მონაგებისგან ყველაზე სასიკეთო რომელია?“*

„რა არის, ალლაჰის შუამავალო?“

638. ბუჰარი, ეიმანი 33, მუსლიმი, იმანი 183.





— *(ფარძი) ნამაზის შემდეგ ნალოცი ორი მუხლი ნაფილე (ნებაყოფილებითი) ნამაზი!* [639] აბუ დავუდი, ჯიჰადი 16812785.

ჰაიბერის სამხედრო ნადავლიდან მიღებულმა წილმა მუჰაჯირების ფინანსური მდგომარეობა საკმაოდ გამოასწორა. ამიტომაც ალლაჰის შუამავალმა მათ ურჩია, რომ ანსარების მიერ ადრე ნაჩუქარი ან მოსაგებად ანაბარი ხურმის ბაღები და ხეები მათთვის უკან დაებრუნებინათ.

## დევსების მედინაში მოსვლა

ამ დროს დევსის ტომის წარმომადგენელთა ერთი ჯგუფი მედინაში მივიდა. მათი მეთაური თუფეილ იბნ ამრი ისლამის პირველ წლებში წმინდა მუჰამმედ შუამავალს მექაში შეხვდა. შემდეგ წმინდა შუამავლისგან ნებართვა აიღო, თავის ტომთან წავიდა და ისლამი უქადაგა. ის, ვინც პირველი აღიარა ისლამი, აბუ ჰურეირა იყო.[640] მუსლიმების რაოდენობა თანდათან გაიზარდა და სამოცდაათს თუ ოთხმოცს მიაღწია. ისინი ჰაიბერის გამარჯვების დროს მედინაში გადავიდნენ, იქიდან კი ჰაიბერში წავიდნენ და ალლაჰის შუამავალს უთხრეს, რომ ალლაჰის გზაზე ბრძოლის დიდი სურვილი ჰქონდათ.

მგზავრობისას აბუ ჰურეირა ძალიან მოწყენილი იყო, წმინდა შუამავალთან შეხვედრას მოუთმენლად ელოდა. თან შემდეგ სტრიქონებს კითხულობდა:

639. აბუ დავუდი, ჯიჰადი 16812785.
640. იბნ ჰაჯერი, ელ- ისაბე, 11, 226.





„მგზავრობის ღამევ! მომბეზრდა შენი სიგრძე და სევდა, მაგრამ ჩემი ურწმუნოებისა და უარმყოფელი სამშობლოსგან მხსნელი შენა ხარ.“ [641]

როცა აბუ ჰურეირა დევსელებთან ერთად ჰაიბერში მივიდა, წმინდა შუამავალს ჰაიბერზე გაემარჯვებინა. ალლაჰის შუამავალმა, აბუ ჰურეირა როგორც კი დაინახა, ჰკითხა:

*„შენ ვისი მოდგმის ხარ?“*

„დესველი ვარ“ — უპასუხა ჰურაირამ.

*„მე დევსელს ვისაც შევხვდი, ყველგან სიკეთე ვნახე!“* [642] — თქვა. ალლაჰის შუამავალმა დევსელებს ჰაიბერის ნადავლიდან წილი მისცა[643].

## ეთიოპიელი მუჰაჯირების დაბრუნება

ჰაიბერის გამარჯვების შემდეგ, ეთიოპიელთა 16 კაციანი ჰიჯრის ქარავანი, წმინდა ჯაფერის მეთაურობით, მედინაში დაბრუნდა. ამ ადამიანებმა როგორც კი გაიგეს, რომ ალლა-ჰის შუამავალი ჰაიბერში წასულიყო, მასთან შესახვედრად გაემართნენ.

თავდაპირველად წმინდა შუამავალმა ჯაფერს მიმართა:

*„როგორ მგავხარ შენი არსითა და მორალით!“* შემდეგ მას შუბლზე აკოცა და თქვა:

641. ბუჰარი, მაღაზი, 75, ვაქიდი, 11, 636.
642. თირმიზი, მენაქიბი, 46,3838.
643. იბნ სადი, 1, 35.

*„არ ვიცი, ჰაიბერზე გამარჯვების გამო გავიხარო, თუ ჯაფერის მოსვლის გამო.“*[644]

ჯაფერი, შუამავლის სიტყვებით, იმდენად აღელდა, რომ ექსტაზში ჩავარდა და სიხარულისგან წმინდა შუამავლის გარშემო უცოდველი ბავშვივით ცალ ფეხზე ხტუნვა დაიწყო.[645]

ალლაჰის შუამავალმა ჯაფერი ამ მდგომარეობიდან ვერ გამოიყვანა. ეს ვითარება ზოგიერთ თარიქათში განმარტებულია, როგორც „თაქრირი სუნნეთი“[646] და ექსტაზის მდგომარეობის საფუძვლად ითვლება.[647]



ჰაიბერში ეთიოპიელ მუჰაჯირებთან ერთად იემენის ტომის წარმომადგენლები, ეშარებიც, მივიდნენ. აბუ მუსა ელ ეშარი ამბობდა:

ჩვენ, ეშარები, როცა იემენში ვიყავით, ალლაჰის შუამავ-ლის შესახებ შევიტყვეთ და მის სანახავად 52 თუ 53 კაცი გზას დავადექით. გზაში ამინდი გაფუჭდა და გემმა ჰაბეშ ნეჯაშის მხარეში გაგვრიყა. იქ ჯაფერსა და მის ამხანაგებს შევხვდით.

ჯაფერმა გვითხრა:

„ალლაჰის შუამავალმა აქ გამოგვგზავნა და ცოტა ხანს აქ დარჩენა გვიბრძანა. თქვენც ჩვენთან ერთად დარჩითო!

644. იბნ ჰიშამი 111, 414.
645. აჰმედი, 1, 108, იბნ სადი, 12, 35.
646. შუამავლის რომელიმე თანამიმდევრის ნათქვამი და მაშინვე შესრულებული, შემდეგში კი შუამავლის მიერ მოწონებული ქმედება.
647. მევლევის, ანუ ექსტაზის მდგომარეობა სწორედ ამ შემთხვევის შემდეგ დაიწყო.





ბოლოს გემში ჩავსხედით და მედინაში ყველა ერთად წავედით. ალლაჰის შუამავალს ჰაიბერზე გამარჯვების შემდეგ შევხვდით. მან ჰაიბერის სამხედრო ნადავლისგან წილი ჩვენც გვარგუნა.[648]

## ებრაელების მიერ წმინდა შუამავლის მოწამვლის მცდელობა

მიუხედავად იმისა, რომ ებრაელები კარგად ხედავდნენ, მუსლიმნები ადამიანებს როგორ ეპყრობოდნენ, ვერაგობა არ მოიშალეს. გადაწყვიტეს გეგმა მალულად შეემუშავებინათ და წმინდა შუამავალი მოეწამლათ. მათი ადრინდელი დანაშაულობები ჯერ კიდევ დავიწყებული არ იყო. მაშინ წმინდა შუამავალმა მათ აპატია და ისინი სხვა ებრაელი ტომებივით არ განდევნა, მაგრამ მის წინააღმდეგ მუხანათობა მაინც არ მოიშალეს და ამით ხელშეკრულება კიდევ ერთხელ დაარღვიეს.

ამ მზაკვრული ღალატის განსახორციელებლად, ებრაელთა ბელადის, ჰარისის, ქალიშვილმა ზეინაბმა ალლაჰის შუამავალი და მისი თანამიმდევრები სადილზე დაპატიჟა. მათ ერთი ცხვარი შეუწვა და ის საწამლავით გააჯერა. ამ ქალმა გაიგო, რომ შუამავალს ბეჭის ნაწილი ყველაზე მეტად უყვარდა და იმ ნაწილს საწამლავი ყველაზე დიდი დოზით გაუკეთა. ალლაჰის შუამავალმა პირში ლუკმა ჩაიდო თუ არა, მაშინვე მიხვდა, რომ ის მოწამლული იყო და თანამიმდევრებს უთხრა:

„ეს ხორცი მოწამლულია, ფრთხილად, არ შეჭამოთ!“ თანამიმდევართაგან ბიშრ იბნ ბერას ლუკმა უკვე დაე-

648. ბუჰარი, მეღაზი, 38 მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე 169.

ღეჭა და გადაეყლაპა. სხვებს საჭმლისთვის ხელი ჯერ არ ეხლოთ.

დიდი ხანი არ გასულა, რომ ეს ვერაგი ქალი დაიჭირეს და ალლაჰის შუამავალთან მიიყვანეს. წმინდა შუამავალმა მას ჰკითხა:

*„ეს ცხვარი შენ მოწამლე?*

— ვინ გითხრა, რომ მე მოვწამლე?

*— ჩემს წინ დადებულმა ბეჭმა მამცნო!*

— დიახ, მე მოვწამლე, — უპასუხა ზეინაბმა და დანაშაული აღიარა."

ალლაჰის შუამავალმა როცა ჰკითხა, ეს რატომ ჩაიდინეო, ზეინაბმა უპასუხა:

„შენ ჩემი მამა, ბიძა და ქმარი მოკალი! ჩემი ტომისთვის ცუდის გარდა არაფერი გაგიკეთებია! ჩემთვის ვიფიქრე: თუკი ის მართლაც შუამავალია, რასაც გავაკეთებ, მას ალლაჰი აუცილებლად ამცნობს და მას საწამლავი ზიანს არ მიაყენებს, თუკი ის მატყუარა ან მხოლოდ მმართველია, ამ საწამლავისგან მოკვდება და მისგან ამგვარად გავთავისუფლდებით!

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ალლაჰს ამის გაკეთების ძალა შენთვის არ მოუცია!"*

როცა დანაშაული აღიარა, ზეინაბმა შეჰიდების სასწაულის ზეგავლენით, ირწმუნა და მოინანია, პატიება ითხოვა. ქვეყნიერების წყალობად მოვლენილმა შუამავალმა მის წინააღმდეგ მოწყობილი ეს შეთქმულება აპატია. ცოტა ხნის შემდეგ ბიშრი საწამლავის გამო მოკვდა. მისმა მემკვიდრეებმა შურისძიება მოითხოვეს, ჰარისის ქალიშვილს საწამლავი დაალევინეს და შური ასე იძიეს.





საწამლავის ზეგავლენისგან გასანთავისუფლებლად, წმინდა შუამავალმა ბეჭებს შორიდან სისხლი გამოაღებინა.

## დროებითი ქორწინება (მუთა)

ჰაიბერზე გამარჯვების შემდეგ, აიკრძალა „დროებითი ქორწინება“, რომელიც ადრე დაშვებული იყო.

წმინდა ალი ბრძანებს:

„ალლაჰის შუამავალმა ჰაიბერის ომში ქალებთან დროებითი ქორწინება და ვირის მოდგმის ხორცის ჭამა აკრძალა.“ [649]

დროებითი ქორწინება ქალთან, საფასურის სანაცვლოდ, გარკვეული დროის განმავლობაში ქორწინებაა. დროებითი ქორწინება უმეცრების დროიდან შემორჩენილი ქორწინების ფორმა იყო, ის წინასწარ განსაზღვრული ვადის გასვლისთა-ნავე მთავრდებოდა. ჰაიბერის გამარჯვების შემდეგ დროებითი ქორწინება ძალიან ბევრი ჰადისით აიკრძალა. ამ საკითხის შესახებ ერთი ასეთი თქმულება არსებობს:

„ახლა უკვე ალლაჰმა ეს განკითხვის დღემდე ჰარამად დააწესა. ვის გვერდითაც დროებით ქორწინებაში მყოფი ქალი იქნება, უნდა გაუშვას! ხოლო მათთვის საფასურად მიცემული რამე თუ აქვს, უკან არ აიღოსო!“

წმინდა შუამავალი, როცა თებუქის ლაშქრობაში მიდიოდა, სენიეთულ ვედას უბანში შესასვენებლად გაჩერ-

649. ბუჰარი, მეღაზი 38, ნიქაჰი 31, ზებაიჰი 28, ნიეთი 3, მუსლიმი, ნიქაჰი 29-32, მუვათთა, ნიქაჰი 41; ნესაი, ნიქაჰი 71.

და. იქ მტირალი ქალები დაინახა და ჰკითხა რისთვის ტიროდნენ. პასუხად მიიღო:

„ესენი დროებით ქორწინებაში ნამყოფი ქალები არიან.“ ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:ı

*„დროებით ქორწინება და მასთან დაკავშირებული ყველა კანონი — ქორწინების, განქორწინების, ვალის დაწესებისა და მემკვიდრეობასთან დაკავშირებული — ისლამის მიხედვით, აიკრძალოს!“*

აქედან გამომდინარე, დროებით ქორწინებაში მყოფი ქალი არც ცოლია და არც მხევალი. დროებითი ქორწინება, ეჰლი სუნნეთის მცოდნეებმა, მრუშობად ჩათვალეს!

იბნ აბბასი გადმოგვცემს:

ისლამამდე დროებითი ქორწინება არსებობდა. როცა ადამიანი მივიდოდა სხვა მხარეში, შეეძლო ადგილობრივ ქალზე იმდენი ხნით დაქორწინებულიყო, რამდენხანსაც იქ დარჩებოდა. ქალი მის ნივთებს იცავდა, საჭირო საქმეებს ასრულებდა. ეს მდგომარეობა გაგრძელდა მანამ, სანამ შემდეგი აიათი მოევლინებოდა:

وَالَّذِينَ هُمْ لِفُرُوجِهِمْ حَافِظُونَ إِلَّا عَلَى
أَزْوَاجِهِمْ أَوْ مَا مَلَكَتْ أَيْمَانُهُمْ فَإِنَّهُمْ غَيْرُ مَلُومِينَ

**„და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან! გამოკლებით თავიანთ მეუღლეთა ან რაც მოიპოვეს თავიანთი მარჯვენათი, მაშინ უეჭველად, ეგენი არ გაიკიცხებიან ამისთვის!“** [650]

650. სურა მუ'მინუნ, აიათი 5-6.





როგორც კი ეს აიათი მოევლინა, დროებითი ქორწინება აიკრძალა. ამ ორის (ცოლობის ან მხევლობის) გარდა ყველა ურთიერთობა ჰარამია.

დროებითი ქორწინების ტრაგიკული შედეგებია:

ა) ბავშვებისთვის ზიანის მიყენება. ისინი იზრდებიან ისე, როგორც მრუშობის ნაყოფი, უმამოდ, აღმზრდელის გარეშე. გოგონებში კი ეს სერიოზულ, ტრაგიკულ შედეგამდე მიდის.

ბ) ამ დროს არსებობს იმის ალბათობა, რომ ერთი დედ-მამის შვილებმა, ესე იგი და-ძმამ, შექმნან ოჯახი ისე, რომ არაფერი იცოდნენ თავიანთი ახლო ნათესაობის შესახებ. ასეთი რამ შეიძლება მოხდეს არა მარტო და-ძმას, არამედ სხვა ახლო ნათესავებს შორისაც. სისხლის აღრევა არის ყველაზე დიდი საფთხე და, სამწუხაროდ, ისტორიაში არსებობს ამის არა ერთი მწარე მაგალითი.

გ) რამდენჯერ მომხდარა, რომ დროებით ქორწინებაში მყოფის მემკვიდრეობა ვერ განაწილებულა იმიტომ, რომ ამ პიროვნების მემკვიდრეების არც რაოდენობა იყო ცნობილი, არც სახელები და არც ადგილსამყოფელი.

დროებითი ქორწინების ეს საფრთხეები მართლაც სახიფათოა. ეს არაფერია, გარდა სიცოცხლის ფუჭად გატარებისა. ქალისათვის დროებით ქორწინებაში ყოფნა სულიერი დეგრადაციაა. რადგანაც დაქირავება ყველაზე მეტად აკნინებს ღირსებას. ამ გადასახედიდან დროებითი ქორწინება ხელს უწყობს გარყვნილებას. იმ ადამიანს, ვინც არ თაკილობს დროებით ქორწინებაში ყოფნას, მოუნდება განა, თავისი შვილისა და დედის დროებით ქორწინებაში ყოფნა? ესეც იმის მაჩვენებელია, რომ დროებითი ქორწინება საკმაოდ დამაფიქრებელია.





## ჰაიბერიდან დაბრუნება

ჰაიბერზე გამარჯვების შემდეგ ალლაჰის შუამავალმა თავისი წარმომადგენელი მედინიდან ორი დღის სავალზე მდებარე ფუდექში გაგზავნა. იქაურობა ისლამურ მიწებს უომრად შეუერთდა.

ჰაიბერიდან რომ დაბრუნდნენ, ებრაელების დასახლების ცენტრი ვადი-ქურა ერთდღიანი ალყის შედეგად დაამარცხეს. ისინიც, როგორც ჰაიბერელები, თავიანთ მიწაზე დატოვეს და ხარკის გადახდა დააკისრეს.

თაიმელი ებრაელები კი „ჯიზიასა“ და ხარკის გადახდის პირობით შუამავალთან თავად მოვიდნენ და ხელშეკრულება გააფორმეს, თავიანთ სამშობლოში საკუთარ მიწებზე დარჩენის უფლება მოიპოვეს. ეს ებრაელი ტომები ადრე ჰაიბერელ ებრაელებთან ერთად ღებულობდნენ მედინაზე გალაშქრების გადაწყვეტილებას.[651]

ჰაიბერსა და მის შემოგარენზე გამარჯვებამ მუსლიმებს მექაზე გამარჯვებისთვის გზა გაუხსნა. რადგანაც ბენი ქაინუქის, ბენი ნადირის, ბენი ქურაიზისა და ბოლოს ჰაიბერელი ებრაელების დამარცხებამ ისინი დააშინა, ალლაჰის შუამავლის წარმატებაში ახლა უკვე აღარავის ეპარებოდა ეჭვი. ყველა ესენი ჰიჯაზელ ებრაელთაგან ყველაზე უფრო მდიდარი, გამბედავი და ვაჟკაცი ხალხი იყო. ისინი მიუწვდომელი, გადაულახავი ციხეებისა და მოსავლიანი ხურმის ბაღების პატრონები იყვნენ და იმდენად ძლიერები, რომ მთელი არაბეთის თავდასხმის მოგერიებას შეძლებდნენ, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა ალყა რომ შემოარტყა, ისინიც უომრად ჩაბარდნენ. მათი

651. იხ. იბნ ჰიშამი, III, 391, ვაქიდი, 11, 707, 711.





ვაჟკაცობა და გმირობა სადღაც გაქრა და საკმაოდ მძიმე პირობები იტვირთეს. სწორედ ამიტომ, ახლა უკვე მუსლიმების სასარგებლო ქარი ქროდა.[652]

ჰაიბერის გამარჯვების შემდეგ წმინდა შუამავალი ომში ქმარდაღუპულ, ქვრივად დარჩენილ, წმინდა საფიეზე დაქორწინდა. ალლაჰის შუამავლის ჰაიბერში მისვლამდე, რამდენიმე დღით ადრე, წმინდა საფიე ერთ-ერთ ებრაელზე დაქორწინებულიყო. ქორწინების ღამეს ესიზმრა, რომ მედინას მხრიდან მთვარე ამოვიდა და მას მოეხვია. სიზმარი ქმარს მოუყვა. ქმარი გაბრაზდა და უთხრა:

„შენ მხოლოდ ჰიჯაზის მმართველთან, მუჰამმედთან, მიღწევა გინდაო" და სილა გააწნა, თვალი ჩაულურჯა. ქმარი რომ მოუკვდა, ალლაჰის შუამავალს გაჰყვა ცოლად. წმინდა საფიეს იმ სილის კვალი ჯერაც ეტყობოდა. შუამავალმა რომ ჰკითხა ეს რა არისო, წმინდა საფიემ მოუთხრო რაც შეემთხვა.

ალლაჰის შუამავალმა მას ისლამის შესახებ უამბო:

*„შენ შენი რწმენა გაქვს და ჩვენ არაფერს გაძალებთ! მაგრამ ალლაჰსა და შუამავალს თუ აირჩევ, ცოლად მოგიყვან, თუკი ებრაელობას აირჩევ, გაგათავისუფლებ და შეგიძლია შენს ტომთან წახვიდეო."* წმინდა საფიემ ისლამი აირჩია და მორწმუნეთა შორის დაიმკვიდრა ადგილი.

საფიე ჰაიებერელი ებრაელების წინამძღოლის ჰუიეის ქალიშვილი იყო და წმინდა მუჰამმედ შუამავლის საფიეზე ქორწინებამ ხელი შეუწყო ჰაიბერელ ებრაელებთან დაახლოებას, მათ შორის შუღლის განეიტრალებასა და მეგობრული ურთიერთობის დამყარებას. წმინდა საფიე ებრაელებს ისეთ ახლობლობას აჩვენებდა, რომ

652. იხ. ვაქიდი, II, 729-731, იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 234.

ყურადღებას იქცევდა და საჩივრების მიზეზიც კი გახდა. ის მათი წარმომადგენელი იყო წმინდა შუამავლის ოჯახში.

ერთ დღეს წმინდა საფიეს მხევალმა წმინდა ომარს, ხალიფობის დროს, შესჩივლა:

„მორწმუნეთა მბრძანებელო! საფიეს შაბათი დღე უყვარს და ებრაელებთან დადისო. წმინდა ომარმა ერთი კაცი მდგომარეობის გამოსაძიებლად მიავლინა. წმინდა საფიემ ასეთი პასუხი გასცა:

„შაბათ დღეზე მეკითხები? მას შემდეგ, რაც ალლაჰმა ჯუმა დღე გვიწყალობა, ის დღე აღარ მიყვარს. ებრაელებზე მეკითხებით? მათ შორის ბევრი ჩემი ნათესავია და მათი ნახვის მოვალეობას ვასრულებო!“

წმინდა საფიემ, უკან რომ დაბრუნდა, მხევალს უსაყვედურა:

„ცილი რატომ დამწამეო?“

„ეშმაკმა შემაცდინაო,“ — აღიარა მხევალმა.

წმინდა საფიეს პასუხი საუცხოო მაგალითია იმისა, თუ მას ისლამის მორალი რა ლამაზად ჰქონდა გათავისებული. მონას, რომელმაც ცილი დასწამა, უთხრა:

„წადი, შენ გაგათავისუფლეო!“

### **გადავადებული უმრა** *(ზილქადე 7/მარტი, 629 წ.)*

მექელი კერპთაყვანისმცემლების გამო ჩაშლილ უმრას „გადავადებული უმრა“ ეწოდა.

ჰუდეიბეში დადებული ხელშეკრულებით განსაზღვრული ერთი წელი გავიდა და უმრას დრო დადგა. რო-





გორც კი მოვიდა ჰიჯრის მეშვიდე წლის ზილყადეს თვე ყველას, ვინც მაშინ ჰუდეიბიეში ახლდა, შუამავალმა უბრძანა, უმრისთვის მომზადებულიყო. მზადების შესახებ სხვებსაც შეატყობინა. იმ დროს მედინაში გარეუბნებიდან მოსულმა არაბებმა თქვეს:

„ალლაჰის შუამავალო, ღმერთმანი, ჩვენ არც სურსათ-სანოვაგე გვაქვს და არც ისეთი ვინმე გვყავს, რომ გაგვიძღვესო!“

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა მედინელებს მოწყალების გაცემა დაავალა, „როცა ისინი ხელს გამოგიწვდიან, დაეხმარეთო,“ — უთხრა.

მედინელები გაოცდნენ:

„ალლაჰის შუამავალო! ჩვენ მოწყალებად რა უნდა გავცეთ, ვერაფერს ვერ ვშოულობთ!“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„რაც გაქვთ, თუნდაც ნახევარი ხურმა იყოს, გაეცით.“*[653]

წმინდა შუამავალი უმრის შესასრულებლად მედინადან ორიათას თანამიმდევართან ერთად დაიძრა. თან ჩაფხუტებით, ჯავშნებით, შუბებითა და სხვა საბრძოლო საჭურველით დატვირთული ასიოდე აქლემი წაიყვანა.

თანამიმდევრებმა შეახსენეს:

„ალლაჰის შუამავალო! ყურაიშებმა ხომ ჩამოგვართვეს პირობა, რომ ჩვენ სამგზავრო იარაღის გარდა, სხვა საჭურველით არ მივიდოდით იქ!“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

653. ვაქიდი, II, 731-732.

*„ჩვენ ჰარემში ამ იარაღით არ შევალთ, მაგრამ, ყოველ შემთხვევისათვის, თავს თუ დაგვესხმიან, თან გვექნებაო!“* ამის შემდეგ, ორასი კაცი იარაღთან ერთად მექადან სამი მილით მოშორებულ ბათნი იეჯექში გაგზავნა.[654]

მგზავრობისას ებვაში შეუხვიეს, ალლაჰის შუამავალმა დიადი ღმერთისგან ნებართვა ითხოვა და დედის საფლავი მოინახულა, აკლდამა ხელით მოასწორა და ატირდა. ამის შემხედვარე მუსლიმებმაც ცრემლები ვერ შეიკავეს. შემდეგში რომ ჰკითხეს, ასე რატომ მოიქეცითო, შუამავალმა უპასუხა:

*„დედაჩემის მიერ ჩემს მიმართ გამოჩენილი სითბო და გულისხმიერება გამახსენდა და ავტირდიო.“*[655]

ჰუდეიბიეს ხელშეკრულების საფუძველზე, კერპთაყვანისმცემლებმა მექა დაცალეს და სამი დღით მორწმუნეებს დაუთმეს. თვითონ მთაზე ავიდნენ და მუსლიმების მოქმედებაზე საყურებლად მოემზადნენ. შვიდი წლის შემდეგ ქააბას დანახვით აღტაცებულმა მორწმუნეებმა ერთად დაიძახეს:

„ლებბეიქ, ალლაჰუმმე ლებბეიქ.“

როგორც იბნ აბბასი გადმოგვცემს, როცა წმინდა შუამავალი მექაში მოვიდა, მას მუთთალიბის შთამომავალთა პატარა ბავშვები შეხვდნენ. ალლაჰის შუამავალმა მათგან ერთი ცხენზე წინ დაისვა, მეორე — უკან.[656]

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა იმისათვის, რომ კერპთაყვანისმცემლებს, რომლებიც ჭორაობდნენ, მედინე-

654. ვაქიდი, II, 733-734.
655. იბნ სადი, I, 116-117.
656. ბუჰარი, უმრა, 13, ლიბასი,99.





ლებს ციებ-ცხელება შეეყარათო, არ ეთქვათ, მუსლიმებს უბრძანა, სწრაფად და წელგამართული ევლოთ.[657]

*„ალლაჰმა წყალობა მიანიჭოს იმ ადამიანს, ვინც დღეს ყურაიშებს აჩვენებს, რომ ძალ-ღონით აღსავსეა.“* [658]

მიუხედავად იმისა, რომ მედინადან მექამდე ოთხასი კილომეტრი მანძილი გაიარეს და ძალიან დაიღალნენ, ალლაჰის შუამავლის გაფრთხილების შესაბამისად, უმრა დარბაისლურად და შთამბეჭდავად შეასრულეს. ქააბას გარს სამჯერ სირბილით შემოუარეს, ეს ყველაფერი გულმოდგინედ შეასრულეს და დღევანდელ ორ მწვანე ბოძს შორის გამართულად ჩაიარეს.

კერპთაყვანისმცემლები მუსლიმებს მწვერვალიდან ადევნებდნენ თვალს. მათში დაღლილობის და მოდუნების ვერანაირი კვალი ვერ აღმოაჩინეს, პირიქით, მათი სპორტული მოძრაობებით გაოცებულებმა თქვეს:

„ამათზე ამბობდნენ, ციებ-ცხელებამ დაასუსტაო? ისინი ჩვენზე უფრო ღონივრად და ცოცხლად გამოიყურებიან!“ [659]

იმ დღეს ქააბას სახურავზე ბილალი ჰაბეშის მიერ ამაღელვებელი მელოდიურობით წაკითხულმა ეზანმა მორწმუნეები მოაჯადოვა, კერპთაყვანისმცემლები კი გააოგნა.

როცა წმინდა შუამავალი თანამიმდევრებთან ერთად ქააბას გარს უვლიდა, აბდულლაჰ იბნ რევაჰამ ლექსის კითხვა დაიწყო. წმინდა ომარმა მას უთხრა:

657. ბუჰარი, ჰაჯი, 55, მუსლიმი, ჰაჯი, 240; აჰმედი, I, 305-306.
658. იბნ ჰიშამი, III,424-425.
659. მუსლიმი, ჰაჯი, 240.

„შენ ალლაჰის შუამავლის წინაშე და ალლაჰის ჰარემში ამ ლექსს კითხულობ?“

ალლაჰის შუამავალმა წმინდა ომარს მიმართა:

*„მას ხელს ნუ უშლი! ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემში არსებული ძალა ეკუთვნის, რომ ყურაიშ კერპთაყვანისმცემლებზე ეს სიტყვები უფრო დიდ გავლენას ახდენს, ვიდრე ისრების წვიმა. იბნ რევაჰა, გააგრძელე!“*

ამის შემდეგ აბდულლაჰმა ბრძანა:

*„არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა. ის ერთადერ-თია. დანაპირების შემსრულებელი ისაა. ადამიანის დამხმარე ისაა. ერთად თავმოყრილი ტომების გამანადგურებელიც მხოლოდ ისაა!“*

*აბდულლაჰ იბნ რევაჰამ როგორც კი ეს სიტყვები წარმოსთქვა, მუსლიმებმა მისი განმეორება დაიწყეს.*[660]

სამი დღის შემდეგ, როცა მექადან მედინაში ბრუნდებოდნენ, სახეზე ყველას ერთნაირი სილამაზე ალბეჭდოდა. ქააბას პირველი მონახულება განხორციელდა. ალლაჰის შუამავლისთვის ერთი წლის წინ სიზმარში ნამახარობლევი გაცხადდა. ეს ჭეშმარიტება, ჰაიბერის გამარჯვება და ის, რომ მექაზე გამარჯვება ახლოს იყო, ყურანში ასეა ნაბრძანები:

لَقَدْ صَدَقَ اللهُ رَسُولَهُ الرُّؤْيَا بِالْحَقِّ لَتَدْخُلُنَّ الْمَسْجِدَ الْحَرَامَ إِن شَاء اللهُ آمِنِينَ مُحَلِّقِينَ رُؤُوسَكُمْ وَمُقَصِّرِينَ لَا تَخَافُونَ فَعَلِمَ مَا لَمْ تَعْلَمُوا فَجَعَلَ مِن دُونِ ذَلِكَ فَتْحاً قَرِيباً هُوَ الَّذِي أَرْسَلَ رَسُولَهُ بِالْهُدَى وَدِينِ الْحَقِّ لِيُظْهِرَهُ عَلَى الدِّينِ كُلِّهِ وَكَفَى بِاللهِ شَهِيداً

660. ვაქიდი, II,736, იბნ სადი, II, 122-123.





**„ვფიცავ, ჭეშმარიტ ჰყო ალლაჰმა თავისი შუამავლის სიზმარი. თუკი ინებებს ალლაჰი, უთუოდ, შეხვალთ თქვენ მესჯიდი ჰარამში უშიშრად და მშვიდობით, თავგადაპარსულნი და გაკრეჭილნი. იგი უწყოდა იმას, რაც არ იცოდით თქვენ. და მოგმადლათ, ამის გარდა ახლო გამარჯვება.**

**იგია, რომელმაც წარმოგზავნა თავისი შუამავალი ჭეშმარიტი გზითა და ჭეშმარიტი სარწმუნოებით, რათა აღმატებულ ჰქმნას იგი ყველა რწმენაზე, რამეთუ კმარა ალლაჰი მოწმედ!“** [661]

ალლაჰის შუამავლის მიერ თავის თანამიმდევრებთან ერთად შესრულებულმა გადავადებულმა უმრამ მექელებზე დიდი ზეგავლენა მოახდინა. ამის შემდეგ დიდი დრო არ გასულა, რომ გავლენიან ყურაიშთაგან სირიის მომავალი ამღები ჰალიდ იბნ ველიდი, ოსმან იბნ თალჰა, ეგვიპტის მომავალი ამღები ამრ იბნ ასი და სხვა მსგავსმა პიროვნებებმა ისლამი მიიღეს.

როცა ალლაჰის შუამავალი მექადან გამოდიოდა, მას წმინდა ჰამზას ქალიშვილი უმამე დაეწია და დაუძახა:

„ბიძია, ბიძია!“

წმინდა ალიმ ის ხელში აიყვანა და ფატიმას უთხრა:

„შენი ბიძაშვილი შენს გვერდით იყოლიე!“ როგორც კი მედინაში მივიდნენ, წმინდა ალის, ზეიდსა და ჯაფერს უთანხმოება მოუვიდათ იმაზე, თუ მისთვის ვის უნდა მიეხედა.

„ის ჩემი ბიძაშვილიაო,“ — თქვა წმინდა ალიმ.

661. სურა ფეთიჰი, აიათები 27-28

„ის თან ჩემი ბიძაშვილია, თანაც ჩემი ცოლი მისი დეიდააო," თქვა ჯაფერმა.

ზეიდმაც მასზე მზრუნველობის უფლების მოსაპოვებლად თქვა:

„ის ჩემი ძმისშვილიაო!" (წმინდა შუამავალმა ის და ჰამზა დააძმობილა).

ალლაჰის შუამავალმა გადაწყვიტა, რომ უმამე დეიდას-თან დარჩენილიყო და ბრძანა:

*„დეიდა დედის შემცვლელიაო!"* შემდეგ წმინდა ალის მიუბრუნდა:

*„შენ ჩემი ახლობელი ხარ, მე კი შენი!"*

ჯაფერს უთხრა:

*„შენი არსებითა და ხასიათით მე როგორ მგავხარ?!"*

ზეიდს კი მიმართა:

*„შენ ჩვენი თან ძმა ხარ და თან ჩვენს მიერ განთავისუფლებული მონაო!"*

ყველას მიმართ ყურადღება გამოიჩინა.[662]

წმინდა ალი ამბობდა:

*„როცა ალლაჰის შუამავალმა ზეიდს ყურადღება მიაქცია, მას იმდენად გაუხარდა, რომ წამოხტა და მის გარშემო ცალ ფეხზე ხტუნვა დაიწყო. ჯაფერს რომ მიუბრუნდა, ისიც ასევე მოიქცა. მე რომ მომმართა, მეც მათსავით მოვიქეცი და ჯაფერს უკან მივყევიო."*



662. ბუჰარი, მეღაზი, 43, უმრა 3, მუსლიმი, ჯიჰადი, 90.





# ჰიჯრის მერვე წელი

## წმინდა მუჰამმედ შუამავლის ქალიშვილის, ზეინაბის, გარდაცვალება

წმინდა ზეინაბი, როცა მექადან მიდიოდა აქლემიდან ჩამოაგდეს. ამის გამო დაავადმყოფდა და აღარ გამოკეთებულა, ჰიჯრის მერვე წლის დასაწყისში გარდაიცვალა. ის უმმე ეიმენმა, ანსარებისგან უმმუ ათიემ, შუამავლის ცოლებისაგან კი წმინდა სევდამ და უმმუ სელემემ განბანეს. განბანვის წინ მათ წმინდა შუამავალმა უთხრა:

*„მისი განბანვა მარჯვენა მხრიდან და აბდესის ნაწილებისგან დაიწყეთ! წყლითა და ლოტოსით ერთხელ, სამჯერ, ხუთჯერ ან შვიდჯერ, თუ საჭიროდ ჩათვლით, მეტჯერაც დაბანეთ! ბოლო ჯერზე წყალში ქაფური შეურიეთ! როცა დაბანას მორჩებით, მე შემატყობინეთ!“*

წმინდა ზეინაბს თმები დავარცხნეს, სამად გაუყვეს, თითოეულისაგან თითო კულული გაუკეთეს. კულულებიდან ორი წმინდა ზეინაბის გვერდითა მხრიდან, ერთიც წინა მხარის თმებიდან იყო გაკეთებული. წმინდა შუამავალმა მათ წელზე მოხვეული წინსაფარი მისცა და უთხრა:

*„ამით ზეინაბს შიგნითა პერანგი გაუკეთეთ!“*[663]

663. ბუჰარი, ჯენაზი, 9, 13, 17, მუსლიმი, ჯენაიზი 34, იბნ სადი, VIII, 34-36.





დადარდიანებული ალლაჰის შუამავალი მიცვალებულის განსასვენებელი ლოცვის შემდეგ საფლავში ჩავიდა, ცოტა ხნის შემდეგ კი იქიდან გახარებული ამოვიდა და ბრძანა:

*„ზეინაბის უღონობაზე ვიფიქრე და ალლაჰს შევევედრე, მისთვის საფლავის უკმარისობა და სიცხე შეემსუბუქებინა. დიადმა ალლაჰმა ჩემი თხოვნა დააკმაყოფილა და მას საფლავის ტანჯვა შეუმსუბუქა.“*[664]

## შუამავლის თანამიმდევრების ერთი ნაწილის მიერ დაწერილი დესთანი: მუთეს ბრძოლა

*(ჯემაზიელევველ 8/ აგვისტო-სექტემბერი 629)*

ალლაჰის შუამავლის მიერ გაგზავნილი ელჩები, რომლებმაც მეფეებს და მხარეთა მმართველებს ისლამის ქადაგებით გაჟღენთილი წერილები წაუღეს, მეფეებს მათთვის შეურაცხყოფაც რომ მიეყენებინათ, საბოლოოდ მაინც არ ზარალდებოდნენ. ამ წესის მიხედვით, ისინი საღსალამათი მედინაში ბრუნდებოდნენ. მათგან, მხოლოდ ბუსრის მბრძანებელთან წასული ჰარის იბნ უმეირის მდგომარეობა განსხვავდა. როცა ჰარისმა მუთეს მიაღწია, მას გასსანის მბრძანებელმა, შურაჰბილ იბნ ამრმა, გზა გადაუჭრა და სად მიდიხარო ჰკითხა. ჰარისმა როგორც კი უთხრა, ალლაჰის შუამავლის ელჩი ვარო, იმ სასტიკმა შურაჰბილმა ელჩის ხელშეუხებლობის წესი დაარღვია, ჰარისი სასტიკად აწამა და შეჰიდად აქცია.[665]

ალლაჰის შუამავალი ამ ამბავმა ძალიან დაამწუხრა. ასეთი ქცევა იმის ნიშანი იყო, რომ თითქოს მუსლიმები

664. იბნ ესირი, უსდულ-გაბე, VII, 131.
665. ვაქიდი, II, 355, იბნ ქაიმი, III, 381.





არაფერს წარმოადგენდნენ. ისლამის სრულიად აშკარა შეურაცხყოფამ გააბრაზა. მაშინვე სამიათას კაციანი არმია შეკრიბა. ასე რომ არ მოქცეულიყო, მედინას, როგორც ისლამური სახელმწიფოს ავტორიტეტს, დააზარალებდა და ამას ცუდი შედეგი მოჰყვებოდა.

წმინდა შუამავალმა ისლამამდელი პერიოდიდან მოყოლებული კლასობრივი განსხვავება ისლამის მშვენიერ კანონებს დაუქვემდებარა. ამის გამო აზატი მონა ზეიდი არმიის სათავეში დააყენა. ჯარს შემდეგი მითითებები მისცა:

*„თუკი ბრძოლის დროს ზეიდი შეჰიდად დაეცემა, მეთაურობა ჯაფერმა ითავოს! თუკი ჯაფერიც დაიღუპება, მეთაურობა აბდულლაჰ იბნ რევაჰამ ითავოს! და თუ ისიც შეჰიდად დაეცემა, მაშინ რომელიმე მუსლიმმა ითავოს მეთაურობა!“*

ერთმა ებრაელმა ეს სიტყვები რომ გაიგონა, მითითება შეაფასა როგორც სათავეშივე მკვდარი განცხადება. შემდეგ წმინდა ზეიდთან მივიდა და უთხრა:

„ანდერძი დაწერე! თუკი მუჰამმედი შუამავალია, შენ მასთან ველარ დაბრუნდები! იმიტომ, რომ ის პირები, ვისაც ებრაელი შუამავლები წოდებებს აძლევდნენ, ცოცხალი ვერ ბრუნდებოდნენ, ომში კვდებოდნენ!“ ამ რჩეული ადამიანის გულში შიშის დათესვა სურდა, მაგრამ მოხდა პირიქით, ზეიდმა ამას ყურადღება არ მიაქცია, თითქოს გაიხარა კიდეც.[666]

ამ საძაგელმა ებრაელმა არ იცოდა, რომ წმინდა ზეიდიც, ისევე როგორც შუამავლის ყველა თანამიმდევარი, ალლაჰის შუამავლის სიყვარულს ჰყავდა შეპყრობილი.

666. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 238.

სალაშქროდ მომზადების შემდეგ აბდულლაჰ იბნ რევაჰა ალლაჰის შუამავალთან, გამოსამშვიდობებლად მომღიმარი სახით მივიდა, გამოემშვიდობა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! რაიმეს დამახსოვრებას ხომ არ მირჩევ?“

წმინდა შუამავალმა მიუგო:

*„შენ ხვალ მიდიხარ მხარეში, სადაც ალლაჰის წინაშე მუხლს ყველაზე ნაკლებად იყრიან. იქ სეჯდე და ნამაზი გაამრავლეო.“*

„ალლაჰის შუამავალო! ცოტა რამ კიდევ მირჩიე!“ — მიმართა რევაჰამ.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ალლაჰს მუდამ მადლობა შესწირე! იმიტომ, რომ ალ-ლაჰის ხსენება იმედს მოგცემს, დაგეხმარება!“*[667]

წმინდა შუამავალმა არმია მედინას გარეუბნამდე — „სენიეთულ ვედამდე“ — მიაცილა, დალოცა და მტერთან საომრად გაგზავნა. მათ უბრძანა, მისულიყვნენ იმ ადგილამდე, სადაც ჰარისი იქნა მოკლული, ისლამი ექადაგათ და იმ შემთხვევაში თუ ისინი მუსლიმობას არ მიიღებდნენ, შებრძოლებოდნენ.[668]

ისლამური ლაშქრის მოახლოება შურაჰბილმა როცა გაიგო, ბიზანტიის მხარდაჭერით, ასიათას კაციანი ძალა მოამზადა. ქრისტიანი არაბებისაგანაც ასიათასიანი ძალა მივიდა და მათ შეუერთდა.[669]

ისლამურმა არმიამ მტრის მრავალრიცხოვნების შესახებ მხოლოდ და მხოლოდ სირიაში გადასვლის შემდეგ

667. ვაქიდი, II, 758.
668. იბნ სადი, II, 128.
669. იბნ ჰიშამი, III,429.





გაიგო. ისინი ამას არ ელოდნენ და თათბირი დაიწყეს იმაზედ, თუ როგორ მოქცეულიყვნენ. რადგანაც ძალები უსაზღვროდ არათანაბარი იყო, უმრავლესობა მომხრე იყო ვითარება ალლაჰის შუამავლისთვის ეცნობებინათ და მისი მითითებების მიხედვით ემოქმედათ. ისტორიის მანძილზე ასეთი რამ არ მომხდარა. სადაც იყო ამ წინადადებაზე შეთანხმდებოდნენ, რომ აბდულლაჰ იბნ რევაჰამ თქვა:

„რაც ახლა გვაკავებს, ის არ არის, რის გამოც გზას დავადექით? მტერს რიცხობრივად თუ აღვემატებით, მაშინ ვბრძოლობთ? არა! ჩვენ ალლაჰის წყალობითა და რწმენის ძალით ვომობთ. რას უდგეხართ? ჩვენ წინ ორი ლამაზი შედეგისგან ერთ-ერთი გველოდება, შეჰიდობა ან ურწმუნოებზე გამარჯვება!“

ამის შემდეგ გადაწყვიტეს, რომ იბრძოლებდნენ და გზა განაგრძეს.

ზეიდ იბნ ერქამი გადმოგვცემს:

„მე ის ობოლი ვარ, რომელზეც აბდულლაჰ იბნ რევაჰა ზრუნავდა. მუთეს ლაშქრობაში რომ მივდიოდით, მეც თავის აქლემზე დამსვა.“ ღამე გავიგონე, რომ ამ სტრიქონებს კითხულობდა:

„ჩემო აქლემო! შენ მე და ჩემს ტვირთს ქვიშნარის ჭიდან ოთხი ღამის გასათევს თუ კიდევ გაგვიყვან, მეტს მგზავრობა-ში აღარ წაგიყვან! შენ უპატრონო და თავისუფალი იქნები! მე, ალბათ, ოჯახთან ველარ დავბრუნდები! იმედი მაქვს, რომ შეჰიდი გავხდები! მუსლიმები მოვლენ, მე სამარადჟამოდ აქ დარჩენის დაუოკებელი სურვილის გამო შამის მიწებზე დამტოვებენ. ახლა უკვე არც წვიმის წყლით მორწყული ხეები და არც წყლით ძირმორწყული ხურმის ხეები მნიშვნელოვანი აღარ არის.“

როგორც კი ეს სიტყვები დაამთავრა, ავტირდი, აბ-დულლაჰმა მათრახი შემახო და მითხრა:

„მოუსვენარო ბავშვო! თუკი ალლაჰი შეჰიდობას მარგუ-ნებს წილად, ან შენ და ან ამ ცხოველს რა ზარალი გაქვთ, რომ ნივთებთან ერთად უკან დაბრუნდეთ? ამქვე-ყნიური დარდის, მღელვარებისა და წუხილისაგან ამგვა-რად გავთავისუფლდები!“

ღამე აქლემიდან ჩამოვიდა და ორი მუხლი ნამაზი ილოცა, ნამაზის შემდეგ ხანგრძლივი ვედრება წაიკითხა და თქვა:

„ღმერთო, ამჯერად, შეჰიდობის ღირსი გამხადეო.“ [670]

ისლამური არმია, წმინდა ზეიდის მეთაურობით, სო-ფელ მუთესთან მტერს თავს ისე დაესხა, რომ თვალი არ დაუხამხამებია. ისინი, ვისაც გული მონოთეიზმისათ-ვის მიეძღვნა, ახლა ალლაჰის გზაზე სულსაც გასცემდა. როცა ომი გაჩაღდა, შეჰიდად დაეცა ზეიდი, რომელიც წმინდა შუამავლის თვალის ჩინი და პირველ რვა მექელ მუსლიმს შორის, ერთ-ერთი იყო.

დროშა მაშინვე ჯაფერმა აიღო ხელში, როგორც წმინდა შუამავალმა დაუბარა. ის მტერს გმირულად ებრძოდა. მტერმა ხმლით მას ორივე ხელი მოაჭრა. ალლაჰის შუამავლის დროშა ძირს რომ არ დავარდნოდა, ცდილობდა, მოჭრილი ხელებით დროშა გულში ჩაეკრა. ცოტა ხნის შემდეგ ისიც შეჰიდად დაეცა. წმინდა ჯაფერი ალლაჰისა და შუამავლის სიყვარულით იყო მთვრალი და საბოლოოდ ამ გზაზე თავი მსხვერპლად გაიღო, ამით კი ღმერთის ჯილდო მოიპოვა.

670. იბნ ჰიშამი, III, 431-432, ვაქიდი, II, 759.





ჯერი აბდულლაჰ იბნ რევაჰაზე მიდგა. დროშა ხელში მანაც ამავე გრძნობით აიღო და მტრის რიგებს ეკვეთა. მის გვერდით მყოფებს ანდერძი დაუტოვა:

„მოწმე იყავით, რომ მთელ ჩემს ქონებას ბეითულლაჰს ვუტოვებ!“

შეჰიდად დაცემამდე გმირულად იბრძოლა. როცა აბდულლაჰ იბნ ველიდიც დაიღუპა, დროშა ჰალიდ იბნ ველიდმა აიღო. ის ახალი გამუსლიმებული იყო და ამიტომაც ისლამური არმიის რიგებში პირველად იდგა. მან დროშა როგორც კი აიღო, ბრძოლა განაგრძო. ის ერთ მუჭა მუსლიმებთან ერთად მრავალრიცხოვან მტერს მედგარ წინააღმდეგობას უწევდა.

ამ დროს წმინდა შუამავალი მეჩეთის მინბერიდან ამ ამბის ყველა სცენას მორწმუნეებს გადასცემდა. ბრძოლის ველი თვალწინ ედგა. იქ ერთმანეთის მიყოლებით დაცემული შეჰიდების შესახებ თანამიმდევრებს დანაღვლიანებული ასე ატყობინებდა:

*„ზეიდ იბნ ჰარისემ დროშა ხელში აიღო. ეშმაკი მაშინვე მის გვერდით გაჩნდა და უთხრა, რომ სიცოცხლე, ესქვეყანა საყვარელია, ხოლო სიკვდილი კი საზიზღარი და საძულველი. ზეიდმა მიუგო:*

*„ახლა ის დროა, როცა მორწმუნეების გულებში რწმენა განმტკიცებულია, შენ კი გინდა, ეს ქვეყანა შემაყვარო?!“ ამის შემდგ წინ წაიწია, ორთაბრძოლაში ჩაება და საბოლოოდ შეჰიდად დაეცა. მის გამო ალლაჰს მიტევება და შენდობა ვთხოვოთ!“*

შემდეგ ასე გააგრძელა:

*„ახლა ის სამოთხეში შევიდა, იქ დაიარება! შემდეგ დროშა ჯაფერმა აიღო. ეშმაკი მაშინვე მასთან გაჩნდა, უნდოდა მისი, შეცდენა, მაგრამ ჯაფერმა კი უთხრა:*




*„ახლა ის დროა, როცა მორწმუნეთა გულებში რწმენა განმტკიცებულიაო! შემდეგ წინ წაიწია, მტერზე მიიტანა იერიში, იბრძოლა და შეჰიდად დაეცა. მოწმე ვარ, რომ ის შეჰიდად იქცა.“*[671]

შემდეგ ბრძანა:

*„თქვენი ძმის გამო ღმერთს შენდობა სთხოვეთ. ის შეჰიდად იქცა და სამოთხეში შევიდა. ის იქ ახლა ლალის ორი ფრთით დაფრინავსო.“*

*„ჯაფერის შემდეგ დროშა აბდულლაჰ იბნ რევაჰამ აიღო!“* ეს რომ თქვა, ალლაჰის შუამავალი ცოტა ხანს გაჩუმდა. ანსარებს ფერი წაუვიდათ. დაიწყეს ფიქრი იმაზე, რომ, ალბათ აბდულლაჰ იბნ რევაჰამ ისეთი რამ ჩაიდინა, რაც ალლაჰის შუამავალს არ მოეწონაო. იმ დროს, როცა აბდულლაჰმა დროშა აიღო, ცხენზე შეჯდა და მტრისაკენ უნდა წასულიყო, ცდილობდა თავისი დაუმორჩილებელი სული დაეჩოქებინა.

*„სულო! მე დავიფიცე, რომ შენ მოგარჯულებდი. შენ ამას ან საკუთარი ნებით დაეთანხმე, ან ძალით გაგაკეთებინებ! ვხედავ, რომ სამოთხე ძალიან არ მოგწონს. შენ სხეულში ისევე ხარ ჩასმული, როგორც რუმბში ერთი წვეთი წყალი. ჩემო სულო! შენ ახლა თუ არ მოკვდები, საერთოდ არ მოკვდები? თუ აირჩევ და ახლა მოკვდები, სწორად მოიქცევი! თუკი დაიგვიანებ, უბედური იქნებიო!“*

671. იბნ ომარი ასე გადმოგვცემს:
„ჯაფერი მოვძებნეთ, ის შეჰიდებს შორის ვიპოვეთ. მას სხეულზე ისრითა და შუბით მიყენებული ოთხმოცი ჭრილობა ჰქონდა. ამათგან ზურგიდან მიყენებული არც ერთი არ იყო. როცა ჯაფერი შეჰიდად დაეცა, 33 წლის იყო. ამბობენ, რომ როცა ჰიჯრით ეთიოპიაში გადავიდა და ნეჯაშის წინაშე წარსდგა, საოცარი ცოდნითა და გამბედაობით აღჭურვილი ჩვიდმეტი წლის ახალგაზრდა იყო.“





ამ დროს თითში დაჭრილი აბდულლაჰი ცხენიდან ჩამო-ვიდა, თითს ფეხი დააბიჯა და თქვა:

*„შენ ერთი სისხლმდინარი თითი არა ხარ? ამ შემთხ-ვევით ალლაჰის გზაზე ივლიო!“ ხელი სწრაფად გამოსწია და თითი მოიწყვიტა. შემდეგ ბრძოლა გააგრძელა. ერთი მხრივ, მტერთან ჰქონდა პატარა საღვთო ომი, მეორე მხრივ, კი დიდ საღვთო ომს აგრძელებდა საკუთარ სულ-თან.*

*„ჩემო სულო! თუკი იმისთვის ღელავ, რომ ცოლებს მოაკლდები, მათ სამი განქორწინებით გავეყარე. თუკი იმის გეშინია, მონებისგან შორს დავრჩები, ისინი გავა-თავისუფლე. ბაღ-ბოსტნის უპატრონოდ დატოვების თუ გეშინია, მათ ალლაჰსა და შუამავალს ვუტოვებ, ისინი მიხედავენ.“*

წმინდა შუამავალმა ბრძოლის ველის სცენების თხრობა განაგრძო:

*„აბდულლაჰ იბნ რევაჰამ გამბედაობა მოიკრიბა, დროშა ხელში აიღო, მტერს შეებრძოლა და შეჰიდად დაეცა. შევიდა სამოთხეში, როგორც პრეტენზიული ადა-მიანი. მისთვისაც ალლაჰს მიტევება და შენდობა ვთხო-ვოთ!“*

აბდულლაჰ იბნ რევაჰას სამოთხეში პროტესტით შესვლა ანსარებს ძალიან ეწყინათ და იკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, მისი პროტესტი რა იყო?“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„როცა დაიჭრა, მტერთან შებრძოლებისაგან თავს იკავებდა. შემდეგ სული დაჯაბნა, გამბედაობა მოიკრიბა, შეჰიდად დაეცა და სამოთხეში შევიდა. ისინი მაჩვენეს, რომ სამოთხეში ოქროს სკამებზე ისხდნენ. აბდულლაჰის*

*სკამი მისი ამხანაგების სკამზე უფრო დახრილი იყო და უფრო ქვევით იდგა, როცა მიზეზი ვიკითხე, მიპასუხეს:*

*აბდულლაჰმა ბრძოლის დროს ცოტა იყოყმანა და ორთაბრძოლაში ამის შემდეგ ჩაებაო!“*

წმინდა აბდულლაჰის შეჰიდად დაცემამ და მისმა სამოთხეში შესვლამ ანსარები გაახარა, მათი გულები გაახალვათა.

ამ ამბების გადმოცემით, ალლაჰის შუამავლის მწუხარება თანდათან გაიზარდა და თვალებიდან მარგალიტივით ორი წყვილი ცრემლი ჩამოუგორდა. შემდეგ ბრძანა.

*„ახლა დროშა ალლაჰის მეომართაგან ერთმა აიღო ხელში, საბოლოოდ ალლაჰმა მის გზაზე მებრძოლებს გამარჯვება შეუმსუბუქა.“*[672]

შემდეგ თვალცრემლიანმა ხელები ღმერთისკენ აღაპყრო და შეევედრა: *„ჩემო ალლაჰო! ჰალიდი შენი მებრძოლებისგან ერთ-ერთი იყო. შენ მას შეეწიე!“*[673]

## ჰალიდ იბნ ველიდის მეთაურული შორსმჭვრეტელობა

სანამ დაღამდებოდა და არმია უკან დაიხევდა, ჰალიდ იბნ ველიდი ბრძოლას შესანიშნავად ხელმძღვანელობდა. ღამით ბრძოლის სისტემა კი მთლიანად შეცვალა: მარჯვენა ფლანგი მარცხენაზე, ხოლო მარცხენა მარჯვენაზე გადაიყვანა, უკანა რაზმები წინ, წინა კი უკან გადაიყვანა, მეორე დღეს მტერი განსხვავებულ

672. ბუჰარი, მეღაზი, 44, აჰმედი, V, 299, III,113, იბნ ჰიშამი, III, 433-436; ვაქიდი, II, 762, იბნ სადი, III, 46, 530, იბნ ესირი, უსდულ-გაბე, III,213.
673. აჰმედი, V, 299.

სახეებს რომ შეეჩეხა, ჩათვალა, რომ მუსლიმებს დამხმარე ძალა მოუვიდაო და მერყეობა დაიწყო. ჰალიდმა ეს ვითარება კარგად შეაფასა და შეტევაზე გადავიდა. მტერი ამგვარ თავდასხმას არ ელოდა, ამიტომაც შეტევას ველარ გაუძლო და იძულებული გახდა, უკან დაეხია.

წმინდა ჰალიდმა, რომელსაც იმ დღეს ცხრა ხმალი ჩაატყდა ხელში, ეს შემთხვევა კარგად შეაფასა და ისე, რომ მტერმა ვერც კი იგრძნო, უკან დაიხია. ეს პოლიტიკური მანევრირება კიდევ ერთი გამოხატულება იყო იმისა, რომ ის მართლაც გენიალური ჯარისკაცი იყო. ამგვარად, ორივე არმიამ ბრძოლის ველი მიატოვა და უკან ისე დაიხია, რომ გამარჯვებული არც ერთი არ იყო. მუსლიმთა ჯარს ამის შემდეგ დანაკლისი აღარ განუცდია. ჰალიდმა არმია მედინაში მიიყვანა. ომში, რომელიც შვიდ დღეს გაგრძელდა, შეჰიდად თოთხმეტი კაცი დაეცა. მეორე მხარემ კი დიდი დანაკლისი განიცადა. მორწმუნეთა არმიამ ცოტა ნადავლიც მოიპოვა.[674]

*„შეიკრიბეთ და თქვენს ძმებს შეხვდით!“* — როგორც კი ბრძანა წმინდა შუამავალმა, მიუხედავად იმისა, რომ ძალიან ცხელი დღე იყო, ყველა მუსლიმი შეიკრიბა. ალლაჰის შუამავალიც ცხენზე ამხედრდა და ალლაჰის გზაზე მებრძოლებთან შესახვედრად გავიდა. უკან ბავშვები მოჰყვებოდნენ. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ბავშვები აიყვანეთ და ცხენებზე შემოისვით, ჯაფერის შვილი მე მომიყვანეთ!“* აბდულლაჰი აიყვანა და ცხენზე წინ დაისვა.[675]

წმინდა შუამავალმა ჰალიდს ეს წარმატება მოუწონა. ისინი, ვინაც არ იცოდნენ სინამდვილეში რა მოხდა,

674. ვაქიდი, ıI, 764, 718, იბნ სადი, III, 467.
675. აჰმედი, V, 299, იბნ ქესირი, ელ-ბიდაიე, IV, 244.





მედინაში დაბრუნებულ მეომრებზე ამბობდნენ: „გამოქცეულებიო“, მათ ალლაჰის შუამავალმა ასეთი პასუხი გასცა:

ისინი ალლაჰის გზაზე ომისაგან გაქცეულები კი არა, კვლავ და კვლავ იერიშის მიმტანი მებრძოლები არიანო![676]

ჭეშმარიტება, რომელიც დიადმა ალლაჰმა ამცნო, აღსრულდა. ამ ომში რიცხობრივად მცირე ჯარმა ძალიან დიდი ძალა დააშინა.

كَم مِّن فِئَةٍ قَلِيلَةٍ غَلَبَتْ فِئَةً كَثِيرَةً بِإِذْنِ اللّٰهِ وَاللّٰهُ مَعَ الصَّابِرِينَ

**„...რამდენ მცირე გუნდს უძლევია დიდი გუნდისთვის ალლაჰის ნებით! და ალლაჰი იმათთანაა, რომელნიც მომთმენნი არიან.“** [677]

მუთეს ბრძოლა მუსლიმებსა და ქრისტიანებს შორის გამართული პირველი ბრძოლა იყო. ეს იმიტომაა აღსანიშნავი, რომ მუსლიმებიც და ქრისტიანებიც ორივე ღვთიურ წიგნს აღიარებენ. სამიათასიანმა რწმენის ნაპერწკალმა შეძლო ჩამოეშორებინა ასი თუ ორასი ათასიანი ძალა.



წმინდა ჯაფერის ცოლი ესმა ბინთ უმეირი ამბობდა:

„იმ დღეს, ჯაფერი და მისი ამხანაგები შეჰიდად რომ დაეცნენ, ორმოცი ტყავი დავამუშავე, პურის ცომი მოვზილე, ბავშვებს ხელ-პირი დავბანე, თმა დავუვარცხნე. ჩვენთან ალლაჰის შუამავალი მოვიდა და მკითხა:

676. იბნ ჰიშამი, III, 438, ვაქიდი, II, 765.
677. სურა ბაყარა, აიათი 249.





*„ესმა! ჯაფერის ბავშვები სად არიან?“* ისინი მკერდში ჩაიკრა, აკოცა და მოეფერა. ამ დროს თვალებიდან ცრემლები გადმოსცვივდა.

„ალლაჰის შუამავალო! დედა, მამა შენი მსხვერპლი იყოს, რატომ ტირი, ჩემს შვილებს ისე რატომ ექცევი, როგორც ობლებს! ნუთუ ჯაფერისა და მისი ამხანაგებისგან ცუდი ამბავი მოვიდა? — ვკითხე.

*„დიახ, ისინი დღეს შეჰიდებად დეცენ,“* — მიპასუხა შეწუ-ხებულმა.

*„ვაი, ბატონო! ვაი ჯაფერ-მეთქი,“* — ვიკივლე!

წმინდა შუამავალი ადგა და ფატიმასთან წავიდა. მას უთხრა, რომ ჯაფერის ოჯახისთვის საჭმელი მოემზადებინა, დღეს ისინი თავსდამტყდარი უბედურებით არიან დაკავებული.

ჯაფერის ოჯახში საჭმელი სამ დღეს მიჰქონდათ. წმინდა შუამავალს მათთან სამ დღეს არ შეუვლია. ისინი თავიანთ მდგომარეობასთან მარტო დატოვა. შემდეგ მათთან მივიდა და უთხრა:

*„ახლა ჩემს ძმაზე აღარ იტიროთ! დღეის შემდეგ ჩემ ძმისშვილებზე მე უნდა ვიზრუნოო.“*

წმინდა ჯაფერის შვილი აბდულლაჰი იგონებს:

„ალლაჰის შუამავალმა თავის სახლში ისე წაგვიყვანა, როგორც ჩიტს მიჰყავს ბუდეში თავისი ბარტყები და ბრძანა: „დალაქს დამიძახეთო!“ დალაქმა თავი რომ გადაგვპარსა, ალლაჰის შუამავალმა ხელები ზეცისკენ ალაპყრო და შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ჯაფერის სახლობას სიკეთე უწყალობე! აბდულლაჰს ვაჭრობის ბარაქა მიანიჭეო!“* —ეს ვედრება სამჯერ გაიმეორა.





როცა დედა მოვიდა, ეს ამბავი მოვუყევი, ძალიან გაუხარ-და. ალლაჰის შუამავალმა დედას უთხრა:

*„შენ ამ ბავშვების საარსებო საშუალებებსა და აღზრდაზე არ იდარდო! სააქაოშიც და საიქიოშიც მათი მეურვე მე ვარ.“*[678]

აბდულლაჰ იბნ ჯაფერი გადმოგვცემს მოგონებას, რომელიც აჩვენებს წმინდა შუამავლის მათდამი დამოკიდებულებას:

„კარგად მახსოვს, ბავშვობისას მე და წმინდა აბბასის ორი შვილი — ქუსამი და უბაიდულლაჰი — ქუჩაში ვთამაშობდით. ალლაჰის შუამავალი ჩვენთან ცხენზე ამხედრებული მოვიდა, ჩემზე მიუთითა და ბრძანა:

„ეს ცხენზე შემომისვითო!“ მე ცხენზე წინ დამსვა, ქუსამიც უკან შემოისვა. შემდეგ თავზე ხელი სამჯერ გადამისვა და ყოველ გადასმაზე ღმერთს ევედრებოდა:

*„ჩემო ალლაჰო! ჯაფერის შვილებს შენ უპატრონე!“*[679]

## ჭეშმარიტება მოვიდა, უვიცობა დაიმარხა მექაზე გამარჯვება *(20 რამაზანი 8/10 იანვარი, 830 წ.)*

მედინელ მუსლიმებსა და მექელ კერპთაყვანისმცემლებს შორის სამშვიდობო ხელშეკრულება ათი წლის ვადით დაიდო, მაგრამ კერპთაყვანისმცემლები ხედავდნენ, რომ ისლამი მთელ არაბეთში ყოველ წელიწადს უფრო და

678. აჰმედი, 1, 204-205, აბუ დავუდი, თეჰეჯჯუდი, 13/4152, იბნ ჰიშამი, I, 436, ვაქიდი, II, 766, იბნ სადი, IV, 37

679. ჰადისებში ასეცაა ნათქვამი: „აბდულლაჰ იბნ ჯაფერს ვკითხე: „ჯაფერს შემდეგ რა დაემართა-მეთქი?“
„შეჰიდად დაეცა; ალლაჰმა და შუამავალმა, ვინ უფრო მაგარია, უკეთ იციანო“.

679. იბნ ჰიშამი, IV, 4, ბეიჰამი, დელაილი, 6.





უფრო სწრაფად ვრცელდებოდა და ამის გამო შეწუხებული იყვნენ. ამიტომაც იყო, რომ ნელ-ნელა სამშვიდობო ხელშეკრულების დარღვევა დაიწყეს. რაც დრო გადიოდა, მით უფრო ხშირდებოდა სამშვიდობო ხელშეკრულებისადმი უპატივცემულობა და გაუფრთხილებელი დამოკიდებულება. ჰუდეიბიეს ხელშეკრულების დადებიდან 17-18 თვე გავიდა და მექელი კერპთაყვანისმცემლების წაქეზებით, მათთან მჭიდროდ დაკავშიებულმა, ბენი ბაქირის ტომმა მუსლიმ ჰუზააელებზე გაილაშქრა. ამ ლაშქრობაში ზოგიერთი მათი წარმომადგენელიც მონაწილეობდა.

ალლაჰის შუამავალთან დაკავშირებულ ჰუზაას ტომს თავს მაშინ დაესხნენ, როცა ისინი ნამაზს ლოცულობდნენ. სისხლისმსმელებმა ვის სეჯდეზე, ვის რუქუზე და ვის ყიამ-ზე ყოფნისას მოჰკვეთეს თავი. მიუხედავად იმისა, რომ ისინი ჰარემში იმყოფებოდნენ, ყურაიშები და ბენი ბექირელები მათ ხოცვა-ჟლეტას აგრძელებდნენ. მდგომარეობა მაშინვე ალლაჰის შუამავალს ამცნეს.

წმინდა შუამავალს ეს ამბავი ამრ იბნ სალიმმა გააგებინა. შუამავალი ამ სამწუხარო ამბავს რომ ისმენდა, თვალებიდან მარგალიტივით ცრემლები ლოყებზე ჩამოუდიოდა. გულში დაჭრილი ამრ იბნ სალიმი ასე დაამშვიდა:

*„შენ დახმარებულ იქმენი ამრ!“*[680]

ყველაფრის მიუხედავად, ალლაჰის შუამავალმა კერპთაყ-ვანისმცემლებთან დადებული ხელშეკრულება გაითვალისწი-ნა და ჰუზააელებზე იერიშის გამო მექელებს თავდაპირველად ელჩი გაუგზავნა. რადგანაც მათ ხელშეკრულება დაარღვიეს, მოკლული ჰუზააელების

680. იბნ ჰიშამი, Iვ, 12, ვაქიდი, II, 784-793.

საფასური უნდა გადაეხადათ ან ბენი ბექირის ტომის მფარველობა შეეწყვიტათ. თუკი ამ ორი შეთავაზებიდან არც ერთს არ დაეთანხმებოდნენ, ჰუდეიბიეს მოლაპარაკება ძალას დაკარგავდა.

სიძულვილითა და ბოღმით თვალებდაბნელებული კერპთაყვანისმცემლები ალლაჰის შუამავლის ამ სამი წინადადებიდან უკანასკნელს, ესე იგი, ხელშეკრულების წაშლას დაეთანხმნენ.[681] ეს კი მუსლიმების საომრად გამოწვევას ნიშნავდა.

შემდეგ კერპთაყვანისმცემლები გონს მოეგნენ, მაგრამ უკვე დაგვიანებული იყო, ხელშეკრულება ორივე მხარის მიერ იყო დარღვეული. მდგომარეობის გამოსასწორებლად ყურაიშების ბელადი, აბუ სუფიანი, გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი და სინანულით აღსავსე, მედინას გზას დაადგა. როცა ის მექადან მშვიდობის გასაახლებლად გამოვიდა, ალლაჰის შუამავალს ეს ზეშთაგონებით ემცნო და თავის თანამიმდევრებსაც შეატყობინა.[682] მედინაში გლოვა სუფევდა და აბუ სუფიანს კარგად არავინ შეხვედრია. წმინდა შუამავლის ცოლმა უმმე ჰაბიბემ, რომელიც აბუ სუფიანის ქალიშვილი იყო, მამას ის ლეიბიც კი გამოუძრო, რომელზედაც დაჯდომას აპირებდა. აბუ სუფიანი გაოცდა და ჰკითხა:

„შვილო, ლეიბი არ ჩათვალე ჩემს ღირსად, თუ მე ლეიბის ღირსადო?“

წმინდა შუამავალზე უსაზღვროდ შეყვარებულმა უმმუ ჰაბიბემ უპასუხა:

681. ვაქიდი, II, 787.
682. იბნ ჰიშამი, IV, 12.





„ეს ლეიბი ალლაჰის შუამავალს ეკუთვნის. ვინაიდან, შენ კერპთაყვანისმცემელი ხარ, ვფიქრობ მასზე არ უნდა ჯდებოდე!“

ამის გაგონებაზე აბუ სუფიანი ადგილზე გაშეშდა და შვილს უთხრა:

„შვილო, მას შემდეგ, რაც ჩვენ დაგვშორდი, რაღაც სა-ოცარი გამხდარხარ!“

უმმუ ჰაბიბემ უპასუხა:

„ალლაჰმა მე ღირსი გამხადა ისლამის მიღებისა.“ ამგვარად ჰაბიბემ აჩვენა, რომ რწმენა მამა-შვილობაზე მაღლა იდგა.[683]

გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი აბუ სუფია-ნი იძულებული გახდა, მექაში დაბრუნებულიყო. უკან დაბრუნებულმა მექელებს ამცნო, რომ მშვიდობის შე-ნარჩუნება შეუძლებელი იყო. ის გაოცებას ვერ მალავდა და ამბობდა:

„მე მოვდივარ იმ ტომისგან, რომლის გულიც ერთ მთლი-ანობად ქცეულა. ღმერთმანი, იმედი მქონდა, სარ-გებელს ვნა-ხავდი, მგრამ ვისაც ვესაუბრე, დიდპატარას, კაცს, ქალს — ვერვისგან შედეგი ვერ მივიღე!“[684]

წმინდა შუამავალმა გასამგზავრებლად მზადების ბრძა-ნება გასცა. ახლო-მახლო მდებარე ტომები მე-დინაში მოიხმო, შორს მყოფთ კი ადგილზე დარჩენა და არმიასთან იქ შეერთება უბრძანა. ისინი მალულად მო-ქმედებდნენ. მტერი რომ ამ გაცხარებულ სამზადისს არ დაეეჭვებინა, წმინდა შუამავალმა ერთი დანაყოფი სი-რიის მხარეში გაგზავნა. ყველა მხარე თავისი კონტრო-

683. იბნ ჰიშამი, IV, 12-13.
684. აბდურრეზაქი, V, 375.





ლის ქვეშ აიყვანა. იმედი ჰქონდათ, რომ გამარჯვებას, დიადი ღმერთის წყალობით, უსისხლოდ მოიპოვებდნენ. ამისათვის კი სტრატეგიული თადარიგი დაიჭირეს.

მიუხედავად იმისა, რომ თანამიმდევრებს სალაშქროდ მომზადება უბრძანა, ის ადგილი, სადაც უნდა გამგზავრებულიყვნენ, საიდუმლოდ შეინახა. მათთვის მიზანი არ გაუმხელია.[685] აბუ ბაქრმაც კი არ იცოდა, რომ მექაში უნდა წასულიყვნენ, თუმცა ის მისი უახლოესი მეგობარი და მესაიდუმლე იყო. აბუ ბაქრმა თავის ქალიშვილს ჰკითხა თუ სად მიემგზავრებოდნენ, რომელმაც უპასუხა:

„არ ვიცი, შესაძლოა ბენი სულიემზე, შეიძლება საქიფებზე ან ჰევაზინებზე გალაშქრება სურსო!“[686]

ალლაჰის შუამავალმა ყველა ღონე იხმარა იმისათვის, რომ ბრძოლის ამბავი საიდუმლოდ შეენახა, რომ მექაში ჯაშუში არ წასულიყო და იქ საბრძოლო თადარიგი არ დაეჭირათ, რომ მექის აღება უსისხლოდ შესძლებოდა. ის ღმერთს ასე შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! სანამ მათ სამშობლომდე არ მივაღწევთ, ყურაიშებს ამბავი არ შეატყობინო, ჯაშუშები დააკავე, ისინი დააყრუე და დააბრმავე, თვალები აუხვიე და როცა აუხელ, მათ წინ მე აღმომაჩინონ.“*[687]

როცა მედინადან გამოვიდა წმინდა შუამავალი, ყურაიშების დასაბნევად, მექის საპირისპირო მიმართულებით წავიდა და ამ ხერხით მისი მიზანი სხვებისთვის გაურკვეველი გახადა. მექას რომ მიუახლოვდნენ, თი-

685. იბნ სადი, II, 134.
686. იბნ ჰიშამი, IV, 14.
687. იბნ ჰიშამი, IV-14.





თოეულ ჯარისკაცს ცეცხლი აანთებინა. ეს მექელებზე ფსიქოლოგიური ზეგავლენის მიზნით გააკეთა.[688]

კვლავაც იმავე მიზეზით, იჰრამის ჩასაცმელად დადგენილ ადგილას რომ მივიდა, იჰრამი არ ჩაიცვა და ამით მგზავრობის მიმართულება ისევ საიდუმლოდ შეინახა.[689]

მას შემდეგ, როცა ალლაჰის შუამავალმა ხელში ძალაუფლება აიღო, ეს ძალა ადამიანების დასათრგუნად, მხარეების დასაპყრობად კი არ გამოუყენებია, არამედ იმისთვის, რომ მათ გულები ალლაჰისთვის გაეხსნათ, ნამდვილ ბედნიერებას, ჭეშმარიტებას ზიარებოდნენ. ის ხომ ამქვეყნისთვის წყალობად და ჭეშმარიტების შესაცნობად მოვლენილი „წყალობის შუამავალი" იყო.

დიადი ალლაჰი ომისა და მშვიდობის საკითხებში ამ მიხვედრილობას ასე გადმოგვცემს:

الَّذِينَ إِن مَّكَّنَّاهُمْ فِي الْأَرْضِ أَقَامُوا الصَّلَاةَ وَآتَوُا الزَّكَاةَ وَأَمَرُوا
بِالْمَعْرُوفِ وَنَهَوْا عَنِ الْمُنكَرِ وَلِلَّهِ عَاقِبَةُ الْأُمُورِ

**„რომელთაც ჩვენ მივმადლით ამ ქვეყანაზე ბატონობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს, ბრძანებენ სიკეთის კეთებას და კრძალავენ უკეთურობას. უეჭველად, ყოველი საქმის აღსასრული ალლაჰთან მიიქცევა."** [690]

მაშინ, როცა ყველა თანამიმდევარი ამ გასაიდუმლოებას პატივისცემით ეპყრობოდა, ბედირელმა მებრძოლმა ჰათიბ იბნ ები ბელთამ მექელებს წერილი მისწერა და

688. ჰამიდულლაჰ I, 264-265.
689. ნები ბოზქურთი, დიარბაქირი, მაჯე, XXVIII. 557.
690. სურა ჰაჯი, აიათი 41.

მდგომარეობა აცნობა. უსტარი ერთ ქალს საიდუმლოდ გაატანა. ეს ამბავი და ამ ქალის ადგილსამყოფელი შუამავალს ზეშთაგონებით ემცნო. მან წმინდა ალის, ზუბეირსა და მიქდადს იმ ქალის შეპყრობა და მასთან მიყვანა დაავალა. ქალი შუამავლის მიერ მითითებულ ადგილზე დაიჭირეს, წერილი წაართვეს და შუამავალს მიუტანეს. წერილში ეწერა:

„ყურაიშებო! ალლაჰის შუამავალი თქვენზე გასალაშქრებლად მოემართება. მისი არმია მოედინება ისე, როგორც ნიაღვარი. ალლაჰს ვფიცავ, რომ წმინდა შუამავალს თქვენზე მარტოსაც რომ გამოელაშქრა, ალლაჰი მას მაინც გაამარჯვებინებდა, დანაპირებს შეუსრულებდა. ახლა თქვენ თავს მიხედეთ!“[691]

სინამდვილეში ეს არც ტყუილი იყო და არც მახე, მაგრამ მტერს ემცნობოდა ჭეშმარიტება, რომელიც საიდუმლოდ უნდა შენახულიყო. წმინდა შუამავალმა ამის გამკეთებელი ჰათიბი მაშინვე იხმო და ჰკითხა:

*„ეს რატომ გააკეთე?“*

ბედირის გმირმა ჰათიბმა, დიდი სინანულით უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მუჰაჯირებს, რომლებიც თქვენს გვერდით იმყოფებიან, მექაში ჰყავთ ადამიანები, რომლებიც მათ ქონებას იცავენ, მე კი ასეთი არავინ მყავს. მე ამ წერილით, მათი მადლიერების მოპოვება, ჩემი ოჯახის, ცოლ-შვილის დაცვა მინდოდა, ღმერთმანი, მე მათი ჯაშუში არა ვარ! ისე, როგორც რწმენიდან არ გადამიხვევია, არც რაიმე ბოროტება ჩამიდენია! მუსლიმობის შემდეგ მე ურწმუნოებას ვერ დავეთანხმები. ღმერთმანი, ალლაჰისა და შუამავლის მიმართ ჩემი რწმენა მარადიულია, რწმენა არ გამომიცვლია.“

691. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 278





ამაზედ წმინდა შუამავალმა, რომელიც წყალობის ოკეანე იყო, უთხრა:

*„ჰათიბ, შენ თავი სწორად დაიცავიო“* და აპატია.

წმინდა ომარს, რომელსაც ჰათიბისთვის თავის მოკვეთა უნდოდა, შეახსენა რომ დიადმა ღმერთმა ბრძანა, ბედირის ომში ეპატიებინათ იმათთვის, ვინც შეცდომა დაუშვა.

„ის ბედირის ომში მონაწილეობდა. რა იცი, შესაძლოა, დიადმა ღმერთმა ბედირში მონაწილეების მდგომარეობა გვამცნო, როცა ბრძანა: „გააკეთეთ რაც გსურთ, თქვენ მიგიტევეთ.“ [692]

ამასთან ერთად ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ამცნო აიათი, რომელიც იმ დროს მოევლინა. მასში ნაბრძანები იყო, რომ ალლაჰის მტრებს არ უნდა დაუმეგობრდეო.

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَتَّخِذُوا عَدُوِّي وَعَدُوَّكُمْ أَوْلِيَاء تُلْقُونَ إِلَيْهِم بِالْمَوَدَّةِ وَقَدْ كَفَرُوا بِمَا جَاءكُم مِّنَ الْحَقِّ يُخْرِجُونَ الرَّسُولَ وَإِيَّاكُمْ أَن تُؤْمِنُوا بِاللَّهِ رَبِّكُمْ إِن كُنتُمْ خَرَجْتُمْ جِهَاداً فِي سَبِيلِي وَابْتِغَاء مَرْضَاتِي تُسِرُّونَ إِلَيْهِم بِالْمَوَدَّةِ وَأَنَا أَعْلَمُ بِمَا أَخْفَيْتُمْ وَمَا أَعْلَنتُمْ وَمَن يَفْعَلْهُ مِنكُمْ فَقَدْ ضَلَّ سَوَاء السَّبِيلِ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ დაიდგინოთ ჩემი მტერი და თქვენი მტერი მეგობრებად. მიუძღვნით მათ წადიერებას, მაშინ როცა უარყვეს იგი, რაც მოგევლინათ ჭეშმარიტებისგან. გაძევებენ თქვენ და შუამავალს იმიტომ,**

692. ბუჰარი, მეღაზი, 9, მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 161.

**რომ ირწმუნეთ ალლაჰი, ღმერთი თქვენი. თუკი გამოხვალთ საბრძოლველად ჩემს გზაზე, ჩემი კმაყოფილების ძიების სურვილით... საიდუმლოს ანდობთ მათ მეგობრული ურთიერთობიდან გამომდინარე. და მე უკეთ ვუწყი იმას, რაც დამალეთ და რაც გაამჟღავნეთ. და ვინც ამას იქმს თქვენგან, უეჭველად, სწორი გზა დაკარგოს მან“**

إِن يَثْقَفُوكُمْ يَكُونُوا لَكُمْ أَعْدَاء وَيَبْسُطُوا إِلَيْكُمْ أَيْدِيَهُمْ وَأَلْسِنَتَهُم
بِالسُّوءِ وَوَدُّوا لَوْ تَكْفُرُونَ . لَن تَنفَعَكُمْ أَرْحَامُكُمْ وَلَا أَوْلَادُكُمْ
يَوْمَ الْقِيَامَةِ يَفْصِلُ بَيْنَكُمْ وَاللّٰهُ بِمَا تَعْمَلُونَ بَصِيرٌ

**„თუკი ხელთ გიგდებენ ისინი, გარდაიქცევიან თქვენს მტრებად და გამოიშვერენ თქვენსკენ ხელებსა და ენებს სიავით. მათი წადილია, რომ უარყოთ თქვენ.**

**ვერ გიშველიან ვერც ნათესავები და ვერც შვილები. აღდგომის დღეს დაგახარისხებს იგი თქვენ, რამეთუ ალლაჰი მხილველია იმის, რასაც იქმთ.“** [693]

ამ აიათით მუსლიმებისთვის წვრილ-შვილის, უძრავ-მოძრავი ქონების გამო ურწმუნოებთან მეგობრობის გაბმა აიკრძალა. სწორედაც, წმინდა ნუჰის შვილი, ქენანი, იმის გამო დაიღუპა, რომ ურწმუნოთა შორის იმყოფებოდა, ლუთის ცოლი ცოდვილებთან ურთიერთობდა და თვითონაც ცოდვილი გახდა, ღვთიურ სატანჯველში ჩავარდა. აქედან გამომდინარე, მათთვის შუამავლის ახლობლობას არავითარი შეღავათი არ გაუწია.



693. სურა მუმთეჰინე, აიათები 1-3.





ჰიჯრის მერვე წელს, რამაზნის თვის მეათე დღეს ალლა-ჰის შუამავალი ათიათას კაციანი რწმენის არმიით მედინადან გავიდა. რადგანაც ალლაჰის გზაზე მიდიოდნენ, იფთარი გზაში მიირთვა და თანამიმდევრებსაც იგივე ურჩია.[694]

ჯეჰფეს უბანში რომ მიაღწიეს, წმინდა აბბასს შეხვდა. აბბასი, მექაში დარჩენის მიზნით, თავის მუსლიმობას მალავდა. იქ დარჩენა კი იმისთვის სჭირდებოდა, რომ ალლაჰის შუამავლისთვის ყურაიშების შესახებ ამბები ეცნობებინა. მექაში დარჩენის მეორე მიზეზი ჰაჯების წყლით მომარაგების მოვალეობა იყო. საბოლოოდ გადაწყვიტა, დრო მოვიდაო და ჰიჯრის შესასრულებლად, ოჯახთან ერთად, გზას გაუდგა.[695] ამან ალლაჰის შუამავალი ძალიან გაახარა და ბრძანა:

„მე ბოლო შუამავალი ვარ, შენ კი — ბოლო მუჰაჯირი!“ [696]

მექაზე გამარჯვებისთვის შესრულებული ამ საოცარი მგზავრობის სასწაულები მთელ კაცობრიობას თვალწინ წარმოუდგა. ეს გამჩენის თვალთახედვით, ცოცხალი არსების ფორმას წარმოადგენდა. ალლაჰის შუამავლის არმია ნიაღვარივით მოედინებოდა. არაბეთის ოთხივე მხრიდან ახალად გამუსლიმებული ტომები ისლამურ არმიას კოლონებად უერთდებოდნენ. შეიძლება ვთქვათ, რომ თვალწინ განკითხვის მოედანი ცოცხლდებოდა. როცა ალლაჰის შუამავალი არმიასთან ერთად არჯის უბანს გასცდა და თალუბასკენ წავიდა, დაინახა ძაღლი, რომელიც გზაზე იწვა და ლეკვებს ძუძუს აწოვებდა. შუამავალმა მაშინვე ჯუაილ იბნ სურაქა თავისთან

694. ბუჰარი, მეღაზი, 47.
695. იბნ ჰიშამი, IV, 18.
696. ელ-მუთთაქი, Xი, 699/33387.

მოიხმო და ამ ძაღლთან ყარაულად დააყენა იმისათვის, რომ ძაღლი და მისი ლეკვები, გამარჯვების ექსტაზით შეპყრობილ ისლამურ არმიას, არ შეეშინებინა.[697]

ეს რა საოცარი სურათია. ნეტავი უფრო ადრე კაცობრიობის ისტორია ამგვარ წყალობის სურათს თუ შესწრებია?[698]

ალლაჰის შუამავალი მექაზე გამარჯვების დროს, ისტო-რიის გადასახედიდან მნიშვნელოვან პერიოდში, გულმოწყა-ლედ მოიქცა. ეს, ერთი შეხედვით, შესაძლოა წვრილმანადაც ჩაითვალოს, მაგრამ მან პასუხისმგებლობა იგრძნო ძაღლისა და მისი ლეკვების წინაშე. ამ ამბისგან შეიძლება მაგალითი ავიღოთ, რომ ხელმძღვანელი პირები ყველა წვრილმანზე, ყველა დროს უნდა იყვნენ პასუხისმგებელი, ამ შეგნებით უნდა მოქმედებდნენ და მოულოდნელობისთვის ყოველთვის მზად უნდა იყვნენ.

ამ დროს მექელებს წარმოდგენაც არ ჰქონდათ, რა ხდებოდა. ისინი საშინელმა მღელვარებამ მოიცვა როცა გაიგეს, რომ ისლამური არმია მათი ქალაქიდან ერთი ღამის სავალ მანძილზე მდებარე მერრუზ ზაჰრის დაბლობზე იყო დაბანაკებული. ველარ აზროვნებდნენ, როცა ალლაჰის შუამავლის ბრძანებით თითოეული ჯარისკაცის მიერ ანთებული ცეცხლი დაინახეს.

აბუ სუფიანმა ჰაქიმ იბნ ჰიზამი და ბუდეილი გაიყოლა და მექადან გავიდა, რათა გაეგო, გარშემო რა ხდებო-

697. ვაქიდი, II, 804.
698. მდგომარეობა ასეთი იყო, მაგრამ ისლამის მტრები ისლამს აიგივებენ ტერორიზმთან, რომელიც დღევანდელობის ტრაგედიაა. ტერორიზმი და ანარქიზმი იბადება უგულო ადამიანებში და მათ მორალთან არაფერი აკავშირებთ. ისლამი კი გაჩენის დღიდან ებრძოდა ტერორსა და ანარქიზმს და მან საფუძველი დაუდო ყველა არსების – მორწმუნის, ურწმუნოს, სულიერის, უსულოს – უფლებების დაცვას. შუამავლის 23 წლიანმა შუამავლობის პერიოდმა ტერორიზმთან ბრძოლაში ჩაიარა.





და. ისლამური არმიის ჯარისკაცების მიერ დანთებული ცეცხლი რომ დაინახეს, გაოცდნენ. ცდილობდნენ გაერკვიათ, ეს ჯარისკაცები რომელ მოდგმასა და ტომს განეკუთვნებოდნენ, მაგრამ თავში აზრადაც არ მოსვლიათ, რომ ესენი წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები იყვნენ. მექა წვრილი მავთულით იყო შემოღობილი, ამიტომაც დიდი დრო არ გასულა, აბუ სუფიანი და მისი თანმხლები პირები დაიჭირეს და შუამავალთან მიიყვანეს.[699]

მაშინ, როცა წმინდა ომარი წმინდა შუამავლის გარშემო ტრიალებდა აბუ სუფიანის მოსაკლავად, ბიძა აბბასი მის პატიებას ითხოვდა. ალლაჰის შუამავალმა, რომელიც უბადლო პოლიტიკასა და საოცარ, გენიალური ომის ტაქტიკას იყენებდა, ბიძას ასე მიმართა:

*„აბუ სუფიანი იმ ადგილას მიიყვანე, სადაც არმიამ უნდა გაიაროს! ისლამური არმიის ბრწყინვალება ზე აყურებინეო!“*

ეს იმას ნიშნავდა, აბუ სუფიანისთვის ეჩვენებინა, რომ კერპთაყვანისმცემლები მუსლიმების წინააღმდეგ უსუსურნი იყვნენ. ისინი წინააღმდეგობასაც კი ვერ გასწევდნენ და სისხლიც არ დაიღვრებოდა.

წმინდა აბბასმა აბუ სუფიანი ალლაჰის შუამავლის მიერ მინიშნებულ ადგილზე მიიყვანა. ამ დროს ისლამური არმიაც დაიძრა. წინ თითქმის ერთად მიიწევდნენ. ცას სწვდებოდა თითოეული კოლონის გულიდან წამოსული **„ალლაჰუ ექბერ“**.

ამ სურათმა აბუ სუფიანს თვალები მოსჭრა. ალლაჰის შუამავლის გაერთიანებამ რომ ჩაიარა, შიში და გაოცება ვერ დამალა და თქვა:

699. ბუჰარი, მეღაზი, 48.

„აბბას ჩვენი ძმისშვილის სასულთნო როგორ გაზრდილაო!“

აბბასმა შეუსწორა:

„ეს სასულთნო არ არის, შუამავლობის მისიააო.“

აბუ სუფიანმა გაასწორა: „დიახ, დიახ!“[700]

შემდეგ იქაურობას მოსცილდნენ და წმინდა შუამავალთან დაბრუნდნენ. შუამავალმა ჰკითხა:

„აბუ სუფიან! არ მოვიდა დრო, რომ თქვა: ლა ილაჰე ილლალლაჰ?“

აბუ სუფიანი ცოტა ხანს დაფიქრდა და ალლაჰის ერთადერთობის დამადასტურებელი სიტყვები წარმოთქვა, მაგრამ წმინდა შუამავლის ამღიარებელი სიტყვა არ უთქვამს.

ალლაჰის შუამავალმა კვლავ ჰკითხა:

„არ მოვიდა დრო, თქვა, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ?“

აბუ სუფიანმა ამ კითხვაზე პასუხის გასაცემად დრო ითხოვა, წმინდა აბბასის გაფრთხილებით, გამუსლიმებისთვის საჭირო სიტყვები წარმოთქვა. იმ ადგილს, რომელიც მექაში ხელშეუხებლად ითვლებოდა, შუამავალმა აბუ სუფიანის სახლიც მიათვალა. ასე ბრძანა:[701]

700. ბუჰარი, მეღაზი, 48, ჰეისემი, VI,164, იბნ სადი, II,1356; იბნ ესირი, ელქამილი, II, 242.

701. „უთხარი შენ (მუჰამმედ): დაემორჩილეთ ალლაჰს და (მის) შუამავალს! ხოლო თუ ზურგს აქცევენ, უეჭველია, რომ ალლაჰს არ უყვარს ურწმუნონი.“ (სურა ალი იმრანი, აიათი 32). ამ აიათში ნათლადაა ახსნილი, რომ ალლაჰის რწმენა საკმარისი არაა. რწმენისათვის მხოლოდ ალლაჰის ან მხოლოდ შუამავლის აღიარება იგივე ურწმუნოებად ფასდება. მნიშვნელოვანი ადამიანის შემეცნების მიხედვით კი არა, ღმერთის შემეცნების მიხედვით რწმენაა. ამგვარად, დიადმა ალლაჰმა მორწმუნეებს პირობად შუამავლის რწმენაც დაუწესა და რაოდენ უვიცები არიან ის ადამიანები, რომლებიც ამბობენ, რომ მხოლოდ ყუ-





*„ვინც მესჯიდი ჰარემში შევა, უსაფრთხოდაა, ვინც სახ-ლიდან გარეთ არ გამოვა, უსაფრთხოდაა, ვინც აბუ სუფიანის სახლს შეაფარებს თავს, უსაფრთხოდაა!“*

როცა გათავისუფლებული აბუ სუფიანი მექაში ბრუნდებოდა, ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებს ბოლოჯერ მიმართავდა:

„თუკი თქვენ თავს არ დაგესხმიან, არავისზე ხმალი არ აღმართოთ!“ [702]

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ოთხ კოლონად გაყოფილი ისლამური ლაშქარის დაძვრის ბრძანება გას-ცა. ამგვარად, მექა ოთხი მხრიდან წარმოთქმული თექბი-რის ხმებით გაჯერდა.

რვა წლის წინ ორი აქლემითა და სამი პიროვნების თან-ხლებით მექადან მწუხარებით წასული შუამავა-ლი, დღეს ათიათას კაციანი გრანდიოზული და ძლიერი ძალით ამ დალოცვილ მხარეში ბრუნდებოდა. იმ დღეს სამშობლოდან ჩუმად გამოპარული პიროვნება დღეს სამშობლოს გამარჯვებული მბრძანებელი იყო, მაგრამ ამის გამო ის სიამაყეს არ მოუცავს, ის აქლემზე მუხლ-მოყრილი იჯდა. ალლაჰს მადლობას სწირავდა და მექაში ისე შედიოდა. ალლაჰის წინაშე თავი იმდენად დაეხარა, რომ წვერი საცაა უნაგირს მისწვდებოდა. ამ დროს გაუ-ჩერებლად იმეორებდა:

*„ჩემო ალლაჰო! ცხოვრება მხოლოდ საიქიო ცხოვრე-ბააო!“* [703]

---

რანის რწმენა საკმარისია და სუნნეთი სენიე არაფერშია საჭიროო.

702. იბნ ჰიშამი Iვ, 28.

703. ალლაჰის შუამავალი, სადაც უნდა ყოფილიყო, ამ სიტყვებს ხშირად იმეორებდა. (ვაქიდი, II, 824, ბუჰარი, რიქაქი, 1).





შუამავლის მორალის მიბაძვით მისი თანამიმდევრების მორალი და მდგომარეობაც ისეთივე იყო, როგორც მისი და ერთმანეთისგან დიდად არ განსხვავდებოდა.

ისლამური არმია არანაირ წინააღმდეგობას არ შეხვედრია.

აბუ სუფიანის მცდელობამ, მექელები მუსლიმების წინააღმდეგ არ გამოსულიყვნენ, შედეგი გამოიღო. ისლამური არმიისთვის წინააღმდეგობის გაწევას ვერავინ ბედავდა. მხოლოდ მცირე შეტაკება მოხდა იმ ადგილზე, საიდანაც მექაში ჰალიდ იბნ ველიდი შევიდა, მაგრამ ისიც მალე დასრულდა.

ალლაჰის შუამავალმა სურა „ფათიჰა“ წაიკითხა და თანამიმდევრებთან ერთად ქააბასკენ დაიძრა. აქლემიდან ჩამოუსვლელად ქააბას გარს შემოუარა და შემდეგი აიათი წარმოთქვა:

جَاء الْحَقُّ وَزَهَقَ الْبَاطِلُ

**„...მოვიდა ჭეშმარიტება, მოიშთო სიცრუე...“** [704]

ამ აიათის წაკითხვის შემდეგ ჯოხი აიღო და ქააბაში განლაგებული კერპები თავისი ხელით დაამსხვრია.[705]

ალლაჰის შუამავალმა ბეითულლაჰში სურათები დაინახა და შიგ არ შევიდა. თავდაპირველად მათი განადგურება ბრძანა. თანამიმდევრებმა ბრძანება მაშინვე შეასრულეს.

704. სურა ისრა, აიათი 81
705. ბუჰარი, მეღაზი, 48, მუსლიმი, ჯიჰადი, 87, ვაქიდი, II, 831-832.





როცა წმინდა შუამავალმა ნახა სურათები, რომელზეც სამკითხაო ისრით ხელში გამოხატული იყვნენ წმინდა იბრაჰიმი და წმინდა ისმაილი, ასე ბრძანა:

„ალლაჰმა ამ სურათების დამხატავ კერპთაყვანისმცემ-ლებს სული წაართვასო. ღმერთმანი, ეს შუამავლები სინამდვილეში ისრებით ბედს არ ეძებდნენ (პირიქით, ეს აკრძალული იყოო).“[706]

მუსლიმები იმ დღეს, როცა მექაზე გაიმარჯვეს, დილამდე თექბირს წარმოთქვამდნენ, ქააბას შეუჩერებლად უვლიდნენ გარს. ამის შემხედვარე აბუ სუფიანმა ცოლს, ჰინდს, ჰკითხა:

„შენ გჯერა, რომ ეს ალლაჰისგან ხდება?“

ჰინდმა უპასუხა:

„დიახ, ეს ნამდვილად ალლაჰის საქმეა!“

აბუ სუფიანი მეორე დღეს, დილაადრიანად, ალლაჰის შუამავალთან მივიდა. შუამავალმა წინა საღამოს მასა და მის ცოლს შორის გამართული საუბარი სიტყვა სიტყვით გაუმეორა. აბუ სუფიანმა თქვა:

„მწამს, რომ შენ ალლაჰის შუამავალი ხარ! ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემში არსებული ძალა ეკუთვნის, რომ ეს სიტყვები ალლაჰისა და ჰინდის მეტს არავის მოუსმენია.“[707]

გამარჯვების შემდეგ მექელებს ბავშვები ალლაჰის შუამავალთან მიჰყავდათ. ისიც მათ თავზე ხელს უსვამდა და ლოცავდა.[708]

706. ბუჰარი, ენბია, ჰაჯი 54, მეღაზი 48.
707. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, Iვ, 296.
708. აჰმედი, IV, 29.




## პატიების დღესასწაული

ამჯერად ყურაიშები მესჯიდი ჰარემში შესულიყვნენ და მათ მიმართ გადაწყვეტილების მიღებას ელოდებოდნენ. ალლაჰის შუამავალმა მხოლოდ იქ მყოფთათვის კი არა, არამედ გლობალური მნიშვნელობის ეს ქადაგება წარმოთქვა:

*„არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა, ის ერთადერ-თია. მას მსგავსი და მოზიარე არ ჰყავს. ალლაჰმა დანაპირები შეასრულა, თავის მონა-მსახურს დაეხმარა და მთელი ჩვენი მტრები გაფანტა. ქააბას სამსახურისა და ჰაჯებისათვის წყლის მიწოდების საქმის გარდა, ყველა ძველი ტრადიცია და ჩვეულება, ფინანსური და სისხლის დავა დღეს ჩემს ფერხთითაა.*

*ყურაიშებო!*

*ალლაჰმა თქვენ უმეცრებით გამოწვეული სიამაყე, მამე-ბის, გვარის ქება და ყველაფერ ამით გამოწვეული თავმოწონება წაგართვა. ყველა თქვენგანი ადამისგან გაჩნდა, ადამი კი მიწისაგან შეიქმნა.“*

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنَّا خَلَقْنَاكُم مِّن ذَكَرٍ وَأُنثَى وَجَعَلْنَاكُمْ شُعُوباً وَقَبَائِلَ لِتَعَارَفُوا إِنَّ أَكْرَمَكُمْ عِندَ اللهِ أَتْقَاكُمْ إِنَّ اللهَ عَلِيمٌ خَبِيرٌ

**„ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭვე-**





**ლად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!“** [709]

ახლა უკვე მექა გულში იკრავდა, პატიებით, მშვიდობით, უსაფრთხოებით და ჭეშმარიტებით აღსავსე სულიერ მებრძოლებს, მათ ჰუდეიბიეში ნამახარობლევი აუსრულდათ. ტანჯვა, წვალება და ჩაგვრით აღსავსე მექის მონატრება დასრულდა. წლების მანძილზე განცდილი მწუხარება სიხარულად შემოტრიალდა. ამის აღსანიშნავად ალლაჰის შუამავალმა ისტორიის მანძილზე ყველაზე დიდი პატიების მაგალითი წარმოადგინა, მექელებს მიმართა:

*„ყურაიშების საზოგადოებავ! თქვენ ახლა რას ფიქრობთ ჩვენს შესახებ, რას გავაკეთებ?“*

ყურაიშებმა უთხრეს:

„ჩვენ ვიმედოვნებთ, რომ შენ სიკეთეს გააკეთებ; გეტყვით, შენ ხარ გულმოწყალე და კეთილი ძმა! გულმოწყალებითა და სიკეთით აღსავსე ძმის შვილი.“

ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„მეც ვიტყვი ისე, როგორც წმინდა იუსუფმა უთხრა თავის ძმებს:*

لاَ تَثْرَيبَ عَلَيْكُمُ الْيَوْمَ يَغْفِرُ اللّٰهُ لَكُمْ وَهُوَ أَرْحَمُ الرَّاحِمِينَ

**„მიუგო: „დღეს არ არის კიცხვა თქვენზე. დაე, ალლაჰმა შეგინდოთ, რამეთუ იგი მოწყალეთა უმოწყალესია!“** [710]

709. სურა ჰუჯურათი, აიათი 13.

710. სურა იუსუფი, აიათი 92.

*„წადით, თავისუფალი ხართ!“*

მეორე მიმართვაში უთხრა:

*„დღეს წყალობის დღეა. დღეს არის დღე, როცა ალლაჰმა ყურაიშები ისლამით გააძლიერა, აამაღლა.“*

ამის შედეგად ისინიც კი, ვინც სულ ცოტა ხნის წინ მუსლიმების ქონებას და სიცოცხლეს ხელყოფდნენ, ჭეშმარიტებას ეზიარნენ. დიადმა ალლაჰმა ყურაიში კერპთაყვანისმცემლები წმინდა შუამავალს ჩაუგდო ხელში, მათ მის წინაშე ქედი მოახრევინა. ალლაჰის შუამავალმა მათ აპატია და გაათავისუფლა. ამის გამო, მექელებს „გაათავისუფლებულები“ ეწოდათ.[711]

წმინდა შუამავლის ყველაზე დიდი სურვილი იყო, რომ ყველა ადამიანს, გამონაკლისის გარეშე, ისლამი მიეღო. მექქაზე გამარჯვების შემდეგ ის ზენიტში იყო და საშუალება ჰქონდა ყველა თავსდამტყდარი უბედურების გამო შური ეძია, მაგრამ მან სხვა გზა აირჩია, — საყოველთაო პატიების გზა. ეს არის, დიადი ღმერთის თვალთახედვით, ცოცხალი არსების მსოფმხედველობის საოცარი გამოხატულება.

იმ დღეს მექა, სადაც წლების განმავლობაში დაცინვის, ჩაგვრის, წვალებისა და მტრობის მეტი არაფერი ხდებოდა, მოწმე იყო დიდი პატიების დღესასწაულისა, რომლის დროსაც ენით აუწერელი სიყვარული და წყალობა გამოვლინდა. ერთმა მექელმა, სახელად ფედალემ, იმისათვის რომ ამ სილამაზისთვის ჩრდილი მიეყენებინა, ალლაჰის შუამავალთან ახლოს მივიდა. ალლაჰის შუამავალმა მისი განზრახვა იცოდა, მაგრამ არანაირი აღელვება და გაბრაზება არ გამოავლინა. ფედალეს ლმობიერად და მოწყალედ უთხრა:

711. იხ. იბნ ჰისამი, IV, 32, ვაქიდი, II, 835; იბნ სადი, II, 142-143.





*„ფედალე! ის, რაც თავში გიტრიალებს, მოინანიე და შენდობა ითხოვე!“* ამის შემდეგ შუამავალმა მას ხელები მკერდზე დაადო. ფედალეს გული, რომელიც სულ რაღაც ერთი წუთის წინ მისი მოკვლის სურვილით იყო შეპყრობილი, შერბილდა, რწმენის ნათელით აივსო და ერთ წამში ალლაჰის შუამავალი მისთვის ყველაზე საყვარელ არსებად იქცა.[712]

აბუ სუფიან იბნ ჰარბი მესჯიდი ჰარემში იმყოფებოდა. როგორც კი დაინახა, რომ წინ წმინდა შუამავალი მიდიოდა და უკან მუსლიმები მიჰყვებოდნენ, გაიფიქრა:

„მუჰამმედის წინააღმდეგ ჯარი შევკრიბო, ამ ადამიანს ისევ ვებრძოლო თუ რა ვქნა?!“ ამ დროს ალლაჰის შუამავალმა ბეჭებს შუა ხელი დაჰკრა და უთხრა:

*„ალლაჰმა იმ დროს შენც დაგაბრმავა და დაგაყრუაო.“* აბუ სუფიანმა თავი ასწია და ალლაჰის შუამავალს უთხრა:

„აქამდე შენი შუამავლობა მთელი გულით არ მიღიარებია. გულში ნაფიქრის გამო, ვინანიებ და ალლაჰს შენდობას ვთხოვ!“[713]



ჰინდმაც, რომელმაც უჰუდის ომში წმინდა შუამავლის ბიძის ჰამზას ღვიძლი დაღეჭა, მექაზე გამარჯვების დღეს ირწმუნა და საყოველთაო პატიებასაც შეერია. ალლაჰის შუამავალმა მასაც აპატია.[714]

712. იბნ ჰიშამი, IV, 37; იბნ ქესირი, ელ-სირე, III, 587.
713. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, IV, 296.
714. ვაქიდი, II, 856.

აბუ ჯეჰილის შვილი, იქრიმე, ისლამის მტერი იყო. მექაზე გამარჯვების შემდეგ იემენში გაიქცა. ცოლმა მას ისლამი მიაღებინა და წმინდა შუამავალთან მიიყვანა.

*„კეთილი იყოს შენი მობრძანება ემიგრანტო კავალერისტო!“* — უთხრა წმინდა შუამავალმა, მისთვის ადრე ჩადენილი საქციელი აღარ შეუხსენებია, მასაც აპატია.[715]

ჰებბერ იბნ ესვედიც ისლამის მტრების ერთ-ერთი წინამძღოლთაგანი იყო. როცა წმინდა შუამავლის ქალიშვილი ზეინაბი მექადან გადადიოდა, მას შუბი ესროლა და აქლემიდან ძირს ჩამოაგდო. ზეინაბი ამ დროს ფეხმძიმედ იყო და ბავშვი დაკარგა, მძიმედ დაიჭრა. ეს ჭრილობა შემდგომში მისი სიკვდილის მიზეზი გახდა. ჰებბერმა ამის მსგავსი ბევრი დანაშაული ჩაიდინა. მექაზე მუსლიმების გამარჯვების შემდეგ, იგი მექადან გაიქცა და აღარსად ჩანდა. ერთ დღესაც, როცა ალლაჰის შუამავალი მედინაში თანამიმდევრებთან ერთად იმყოფებოდა, მივიდა და თავისი გამუსლიმების შესახებ ამცნო. წმინდა შუამავალმა მასაც აპატია. ყურანში ნაბრძანებია:

خُذِ الْعَفْوَ وَأْمُرْ بِالْعُرْفِ وَأَعْرِضْ عَنِ الْجَاهِلِينَ

**„შემწყნარებლობა დაიდგინე შენ, უბრძანე სიკეთე და უმეცართ ზურგი აქციე.“** [716]

წმინდა შუამავალი ცოცხალი ყურანი იყო. ყურანის მორალსაც ყველაზე ლამაზი ფორმით თვითონ წარმოგვიდგენდა. მის წინაშე ჩადენილ ყველა დანაშაულს უყოყმანოდ, მთელი გულით პატიობდა. თუ საქმე სხვას ეხებო-

715. ჰაქიმი, III, 271/5059, ვაქიდი, II, 851-852.
716. სურა ელრაფი, აიათი 199.





და, არ დამშვიდდებოდა მანამ, სანამ უფლებაშელახულს უფლებას არ აღუდგენდა.

მექაში მართლაც ენით აუწერელი, დიდებული პატიების გარემო სუფევდა. შუამავალმა, იმისათვის, რომ თავისი თანამიმდევრებისთვის სარგებელი მოეტანა, ზოგიერთი გამოუსწორებელი, ვერაგი კერპთაყვანისმცემელიც კი გულში ჩაიკრა.[717]

მექადან სამხედრო ნადავლის სახით არაფერი აუღიათ.[718] წმინდა შუამავალმა, არმიის მოთხოვნილებები რომ დაეკმაყოფილებინა, მექელი მდიდრებისგან ვალად ფული აიღო. ეს ვალი შემდეგში ჰევაზისგან წამოღებული სამხედრო ნადავლით სრულად დაფარა და თან ბრძანა:

*„ვალის საფასური მისი სრულად დაფარვა და მადლობის გადახდაა.“*[719]



როცა მექელები, მთელი კაცობრიობის მაგალითად წმინდა შუამავლის მიერ ნაჩვენებ პატიების დღესასწაულს აღნიშნავდნენ, შუადღე მოვიდა.

წმინდა შუამავალმა, როგორც ყოველთვის, ახლაც ეზნის წაკითხვა წმინდა ბილალს უბრძანა. ბილალმა გაიხსენა დღეები, როცა მონა იყო და გაუსაძლისი ტანჯვის გამო „ვაი, ვაიო კვნესოდა“. ტანჯვა დასრულდა. ახლა თავისუფალი იყო და გამარჯვებულ არმიასთან ერთად მექაში იმყოფებოდა. ალლაჰს მადლობა შესწირა და ქააბა მუაზამზე გავიდა, გულისგამგმირავი ხმით ეზნის კითხვა დაიწყო. იმდენად შიგნიდან წამოსული და მწველი ხმით კითხულობდა ეზანს, რომ მექის ყველა მთა და

717. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 117/2683, ნესაი, თაჰრიმელ დემი 14.
718. აბუ დვაუდი, ჰარაჯი, 24-25/1083.
719. ვაქიდი, II, 863, აბუ დავუდი, 81/9562, მუვათი, ნიქაჰი 44.

ზეცაც კი ექოს გამოსცემდა. ცა იღიმებოდა, მიწა გახარებული იყო. იმ დღეს წაკითხული ეზანი მორწმუნეებისთვის სამუდამო მოგონებად იქცა. ამ სურათის შემხედვარე კერპთაყვანისმცემელთაგან რამდენიმემ თქვა:

„სამწუხაროა ჩვენთვის! მონის დონეზეც კი ვერ დავდექით! იმათ სად მიაღწიეს და ჩვენ სად დავრჩითო?“ მათ სინანული გამოთქვეს, ჭეშმარიტებას ყურადღება ადრე რომ არ მიაქციეს.

## მექელების შეთანხმება

შუადღის ნამაზის შესრულების შემდეგ ალლაჰის შუამავალი საფას მწვერვალზე ავიდა. მექელებს შეუთანხმდა[720], თავდაპირველად მამაკაცებს ისლამსა და ჯიჰადზე ესაუბრებოდა, შემდეგ კი ქალებს. ქალებთან შეთანხმებისას ალლაჰმა შუამავალს უბრძანა:

يَا أَيُّهَا النَّبِيُّ إِذَا جَاءكَ الْمُؤْمِنَاتُ يُبَايِعْنَكَ عَلَى أَن لَّا يُشْرِكْنَ بِاللَّهِ شَيْئاً وَلَا يَسْرِقْنَ وَلَا يَزْنِينَ وَلَا يَقْتُلْنَ أَوْلَادَهُنَّ وَلَا يَأْتِينَ بِبُهْتَانٍ يَفْتَرِينَهُ بَيْنَ أَيْدِيهِنَّ وَأَرْجُلِهِنَّ وَلَا يَعْصِينَكَ فِي مَعْرُوفٍ فَبَايِعْهُنَّ وَاسْتَغْفِرْ لَهُنَّ اللَّهَ إِنَّ اللَّهَ غَفُورٌ رَّحِيمٌ

**„ჰეი, შუამავალო! თუ მოვლენ შენთან მორწმუნე ქალები, რომლებიც შემოგფიცავენ, რომ არავის ეთაყვანებიან, გარდა ალლაჰისა, არ მოიპარავენ, არ იმრუშებენ, არ მოკლავენ შვილებს, ტყუილს არ იტყვიან თავისი**

720. აჰმედი, III, 415, ბუჰარი, მეღაზი, 53.





**გაკეთებული საქმეების შესახებ, არ იჭორავებენ და არ გეურჩებიან არანაირ კეთილ საქმეში, ირწმუნე მათი და სთხოვე ალლაჰს მათთვის პატიება. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია..“** [721]

ქალებთან შეთანხმება სიტყვითა და წყლიან ჭურჭელში ხელის ჩაყოფით დამტკიცდა. ამ ჭურჭელში ალლაჰის შუამავალსაც ედო ხელი. მათთან ხელის ჩამორთმევით ხელშეკრულების დადება არასდროს მომხდარა.

უბეიბე ბინთი რუქაიქა გადმოგვცემს:

ანსარების ერთ ჯგუფ ქალებთან ერთად შუამავალთან მივედი.

ალლაჰს არაფერს არასდროს მოზიარედ არ გავუხდით, არ ვიქურდებთ, არ ვიმრუშებთ, ჩვენს ბავშვებს არ დავხო-ცავთ, არასდროს არავის ცილს არ დავწამებთ, შარიათის კანონებს დავემორჩილებით, შენ არასდროს აგიჯანყდებით, აი, ამ ყველაფერზე გითანხმდებითო, — როგორც კი ვუთხარით, ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენი ძალა რომ ეყოფა, იმ საკითხებში!“* ამ ლმობიერ და მოწყალე სიტყვაზე ვთქვით:

„ალლაჰი და მისი შუამავალი ჩვენზე უფრო მოწყალენი არიან, მოდი შევუთანხმდეთ.“

ქალებს შეთანხმების დადება ხელის ჩამორთმევით უნდოდათ. ალლაჰის შუამავალმა კი ბრძანა:

*„ქალებს ხელს არ ჩამოვართმევ! ასი ქალის წინაშე ნათქვამი ჩემი ერთი სიტყვა ისე ითვლება, თითქოს თითოეულისთვის ცალ-ცალკე მეთქვასო.“* [722]

---

721. სურა მუმთეჰინე, აიათი 12.
722. მუვათთი, ბეიათი, 2, თირმიზი, სიერი, 37/1957.

## ანაბარი პატრონს დაუბრუნეთ!

როცა ქააბაში მოვიდა, ალლაჰის შუამავალი მესჯიდი ჰარემის ერთ კუთხესთან ჩამოჯდა, ალლაჰის გზაზე მებრძოლები კი მის გარშემო. ალლაჰის შუამავალმა წმინდა ბილალი ოსმან იბნ თალჰასთან ქააბას გასაღების მოსატანად გაგზავნა. ბილალი ოსმანთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალი ქააბას გასაღების მოტანას გიბრძანებს."

„კარგი!" — უთხრა ოსმანმა, ადგა და დედასთან, სედაფესთან მივიდა, ამ დროს გასაღები მას ებარა.

„დედა! გასაღები მომეცი! ალლაჰის შუამავალმა კაცი გამომიგზავნა და გასაღების მიტანა მიბრძანა!"

სედაფემ კმაყოფილებით თქვა:

„ალლაჰს ვეფარები, რომ ჩემი მოდგმის დამლოცველი, საქებარი რამ შენი ხელით ჩავაბაროთ! ის ამ გასაღებს, როგორც კი თქვენგან აიღებს, უკან აღარასდროს დაგიბრუნებთ!" ოსმანმა ცოტახნის შემდეგ გასაღები დედას გამოართვა, წმინდა შუამავალს მიუტანა და უთხრა:

„ამას შენ გაძლევ, როგორც ალლაჰის ანაბარს!" მას ეშინოდა, რომ გასაღებს უკან აღარ დაუბრუნებდნენ[723].

წმინდა შუამავალმა ქააბა გააღო, შიგნით შევიდა და კარების დაკეტვა ბრძანა. იქ დიდხანს დარჩა, ორი მუხლი ნამაზი ილოცა.[724]

ალლაჰის შუამავალი ქააბადან გამოვიდა, ქადაგება წაიკითხა და შემდეგ იკითხა:

723. ვაქიდი, II, გვ.33 ჰეისემი, VI, 177.
724. ვაქიბი II, 835 იბნ სადი, II, 137.





„ოსმანი სად არის?"

ოსმან იბნ თალჰა ფეხზე წამოდგა. ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

إِنَّ اللّهَ يَأْمُرُكُمْ أَن تُؤدُّواْ الأَمَانَاتِ إِلَى أَهْلِهَا وَإِذَا حَكَمْتُم بَيْنَ النَّاسِ أَن تَحْكُمُواْ بِالْعَدْلِ إِنَّ اللّهَ نِعِمَّا يَعِظُكُم بِهِ إِنَّ اللّهَ كَانَ سَمِيعاً بَصِيرا

**„უეჭველად, ალლაჰი გიბრძანებთ, რომ ანაბარი უკან დაუბრუნოთ თავის პატრონებს და როცა განსჯით ადამიანთა შორის, სამართლიანად განსაჯოთ. უეჭველად, რა მშვენიერია ალლაჰის შეგონება! უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!"** [725]

შემდეგ უთხრა:

*„აბუ თალჰას შთამომავლებო! ალლაჰის ანაბარი მუდამ თქვენთან დარჩეს იმ პირობით, რომ მას უშეცდომოდ მოექცევით, თუკი მას უსამართლოდ არ მოექცევით, თქვენგან ვერავინ წაიღებს! დღეს სიკეთისა და სიტყვის შესრულების დღეა."* [726]

როგორც ამ შემთხვევიდან ჩანს, ანაბარის პატრონის-თვის მიცემა ძალიან მნიშვნელოვანი ამბავია. როცა ანაბარს პატრონს აძლევ, სახელმწიფოში სიმშვიდე გრძელდება. წინააღმდეგ შემთხვევაში მოხდება ის, რისი მაგალითებითაც აღსავსეა ისტორია და რომელიც არა ერთხელ მომხდარა, დიადი იმპერიებიც კი აღგვილა პირისაგან მიწისა.

ალლაჰის შუამავალი ანაბრის დიდ მნიშვნელობას ერთ ჰადისში ასე გადმოგვცემს:

725. სურა ნისა, აიათი 58.
726. იბნ ჰიშა, IV, 31-32, ვაქიბი, II, 837-838 იბნ სადი II, 137.

*„თუკი ანაბარი არ მიეცემა პატრონს, ესე იგი, ამ დროს ქვეყნიერებას აღსასრული ელოდებაო.“*[727]

მოკლედ, ანაბარის პატრონისთვის გადაუცემლობა, ქვეყ-ნის აღსასრულის სიმპტომთაგან ერთ-ერთია.

წმინდა აბბასს ადრიდან მოყოლებული ჰაჯებისთვის წყლის შეთავაზება ევალებოდა. მან ალლაჰის შუამავალს სთხოვა, მისთვის ფარდის ჩამოფარების მოვალეობა დაეკისრებინა. წმინდა შუამავალმა ბიძას უთხრა:

*„მე თქვენ იმას კი არ გავალებ, რომ ადამიანების მიერ ბეითულლაჰისთვის გაგზავნილი ფარდის საშუალებით თქვენი შემოსავალი უზრუნველყოთ, არამედ გავალებ ჰაჯებისთვის წყლის მოთხოვნილების დასაკმაყოფილე-ბლად სიმდიდრის დახარჯვას და სიკეთის ამგვარად მო-პოვებას!“* ასე რომ, მას ჰაჯებისთვის წყლის შეთავაზე-ბის გაგრძელება დაავალა.

აბბასს ტაიფში ყურძნის ბაღი ჰქონდა. ისლამამდელ პერიოდში და მის შემდგომაც იქიდან მშრალი ყურძენი მოჰქონდა, ზემზემში აწყობდა და ჰაჯებს სთავაზობდა. მის შემდეგაც მისი შვილები და შვილიშვილები ასე იქ-ცეოდნენ.[728]



წმინდა შუამავალი გამარჯვების მეორე დღეს, შუა-დღის ლოცვის შემდეგ, ფეხზე წამოდგა, დიად ალლაჰს მადლობა შესწირა და ბრძანა:

*„ადამიანებო! უეჭველია, რომ ალლაჰმა მექაც იმ დღეს შექმნა აკრძალულად და ხელშეუხებლად, როცა ცა, მიწა, მზე და მთვარე! ის განკითხვის დღემდე დარ-*

727. ბუჰარი, ილიმი, 2 აჰმედი, II, 361.
728. იბნ ჰიშამი, IV, 32, იბნ სადი, 2, 137, ვაქიბი, II 838.





*ჩება აკრძალულად და ხელშეუხებლად! უეჭველია, რომ ალლაჰმა სპილოს ჯარის მექქაში შესვლას ხელი შეუშალა, შუამავალსა და მორწმუნეებს კი ეს წარმატება მიანიჭა. მექა ჩემს შემდეგ არავისთვის ჰალალი არ არის. მექაში ნადირობა არ შეიძლება, ხე არ მოიჭრება, ის, ვინც რაიმე ნივთს იპოვის და აიღებს არა იმ მიზნით, რომ პატრონი მოძებნოს, ჰალალი არ იქნება; თუკი ვინმეს ახლობელი იქნება მოკლული, ორისგან ერთი მისთვის უფრო სასიკეთო შეუძლია მოითხოვოს: სისხლის საფასური ან შურისძიება.“*

ამაზედ წმინდა აბბასმა თქვა:

„იზჰირი გამონაკლისი იყოს! იმიტომ, რომ საფლავებზე და სახლებშიც მას ვიყენებთ.“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„იზჰირი[729] გამონაკლისიაო!“



მექაზე გამარჯვების დროს განცდილი ეს სიუჟეტი მისი თანამიმდევრების გულის ჰორიზონტის ანარეკლია.

729. იზჰირი არის ფართოფოთლებიანი, სურნელოვანი ბალახი, რომელიც მექაში იზრდება, საქონელს აძლევენ საფურაჟედ. ასევე გამოიყენება სახლებსა და საფლავებზე. ფაქიჰის მეცნიერები თვლიან, რომ ჰარემის მხარეში აკრძალული ხეების მოუჭრელობის პირობა დაიდო. დავა წამოიჭრა იმაზედ, ადამიანის საჭმელად საჭირო მცენარეების გამოყენება შეიძლებოდა თუ არა. ამის გამოყენება ნებადართულია. მისვაქის მოჭრა მისთვის ზიანის მიუყენებლად, ფოთლებისა და ნაყოფის მოწყვეტა ნებადართულია. მედინაში, ჰარემის მხარეში, მწვანე ხეების ან ბალახის მოთხოვნილების მიხედვით გამოყენება ნებადართულია. იმის გამო, რომ მედინა მიწათმოქმედების მხარე იყო, წმინდა შუამავლისგან ნებართვა ითხოვეს, რომ მცენარეები გამოეყენებინათ მათთვის ზიანის მიუყენებლად. მედინის გარეთ ნადირობაც თავისუფალი იყო.

როცა ალლაჰის შუამავალი მესჯიდი ჰარემში იჯდა, წმინდა აბუ ბაქრმა მამა, აბუ ქუჰაფე, მიიყვანა. ალლაჰის შუამავალმა როგორც კი ის დაინახა, აბუ ბაქრს უთხრა:

*„აბუ ბაქრ! მოხუცი მამა აქ მოყვანით რომ არ დაგეღალა, მასთან მე წავიდოდი.“*

აბუ ბაქრმა უპასუხა:

„ალლაჰის შუამავალო, მისი შენთან მოსვლა მასთან შენს წასვლაზე უფრო მართებულიაო.“

ალლაჰის შუამავალმა აბუ ქუჰაფე წინ დაისვა, ხელები გულზე დაიდო და უთხრა:

*„აბუ ქუჰაფე! ისლამი მიიღე კეთილდღეობას მოიპოვებ!“* მან ისლამი მიიღო. ისლამის მიღებისთვის საჭირო სიტყვები გულწრფელად წარმოთქვა.[730]

შეთანხმების შემდეგ აბუ ქუჰაფემ ხელი ალლაჰის შუამავალს რომ გაუწოდა და ჩამოართვა, შუამავალზე შეყვარებულმა აბუ ბაქრმა თავი ვერ შეიკავა და ატირდა. გაოცებულმა ალლაჰის შუამავალმა ტირილის მიზეზი ჰკითხა. მან უპასუხა:

„ალლაჰის შუამავალო, რაოდენ უსაზღვრო სიხარულს მომანიჭებდა ის, რომ ეს ხელი მამაჩემის კი არა, ბიძაშენის აბუ თალიბის ხელი ყოფილიყო და ჩემს ნაცვლად შენ რომ გაგეხარა, ის შენ ძალიან გიყვარდაო.“[731]

აი, ეს არის წმინდა შუამავლის მაღალი მორალისა და მისდამი უსაზღვრო სიყვარულის საჩვენებელი სურათი. სურათი, რომელთანაც ვერასდროს მიაღწევ და რომლის ცქერითაც არასდროს დაიღლები. ამდენად დიდებული,

730. იბნ სადი. V. 451.
731. ჰეისემი, VI, 174.





საოცარი და მოკრძალებული სიყვარულის ჩანჩქერთა ნახვა, ისტორიის წიაღში, ნეტავ, რამდენჯერ შეიძლება?

## უბადლო ერთგულება

ალლაჰის შუამავალი გამარჯვების შემდეგ მექაში თხუთმეტ დღეს დარჩა. ამ დროს ანსარები ღელავდნენ. იმაზე ფიქრობდნენ, წმინდა შუამავალი მექაში დარჩებოდა თუ არა, ვინაიდან, დიადმა ალლაჰმა მას არგუნა იმ წმინდა ადგილზე გამარჯვების ბედნიერება, სადაც დაიბადა და გაიზარდა. როცა წმინდა შუამავალი საფას მწვერვალზე იყო ასული და ლოცულობდა, ანსარები აღელვებული შესცქეროდნენ. ლოცვა რომ დაამთავრა, მათთან მივიდა და ჰკითხა:

*„სალაპარაკო რა გაქვთ?"*

მათ თავიანთი აღელვების მიზეზი რომ გააცნეს, მან დიდი ერთგულება აჩვენა და ბრძანა:

*„ანსარებო! ასეთი რამის გაკეთებისაგან ალლაჰს ვეფარები. მე თქვენს ქვეყანაში ჰიჯრით გადმოვედი. სიცოცხლეშიც თქვენს გვერდით ვარ და სიკვდილითაც თქვენს გვერდით მოვკვდებიო!"*

ამის შემდეგ ანსარები დამშვიდნენ.[732]



წმინდა მუჰამმედ შუამავალმა მექაზე გამარჯვების შემდეგ ალლაჰზე მადლობის გადახდა უფრო გაახშირა:

*„მე, ალლაჰთან დაკავშირებით, ყველა შემთხვევაში მწამს, რომ ის უნაკლო და შეუდარებელია, სახელდობრ არსით, თვისებებით, ქმედებებით, სახელებით შეუდა-*

732. მუსლიმი, ჯიჰადი, 74, 86; აჰმედი, II, 538.

*რებლად დიდებულია და მას თაყვანს ვცემ. ის ღირსია ყოველგვარი ხოტბისა და მოწიწებით ვწირავ მადლობას. ალლაჰისგან ვითხოვ შენდობას და ცოდვებს ვინანიებ.“* ღმერთის ხსენება ლოცვის დროს, განსაკუთრებით რუქუსა და სეჯდეზე ბევრი კითხვით დაიწო. წმინდა აიშემ ამის მიზეზი რომ ჰკითხა, ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„ღმერთმა მიბრძანა, როცა ჩემს მიმდევრებში ერთ ნიშანს დავინახავდი ის ხშირად მეხსენებინა. მე ის ნიშანი ვნახე.“* [733]

სწორედაც ღმერთმა სურა „ნასრით“ უბრძანა, როცა მას დახმარება გაეწეოდა და გაიმარჯვებდა, როცა ადამიანები ჯგუფ-ჯგუფად ისლამს მიიღებდნენ, მაშინ ღმერთზე თაყვანისცემა უფრო გაეხშირებინა და ცოდვების მიტევება ეთხოვა.

სურა „ნასრში“ მოცემული „დახმარება“ (ნასრ) ყველა არაბზე მაღლა დადგომის, „ძლევა“ კი მექაზე გამარჯვების მინიშნება იყო. აქ მოცემული „ძლევა“ არ არის მხოლოდ და მხოლოდ მტრის ერთი ქალაქის აღება. ამას აქვს „მესჯიდი ჰარემის“ კონტროლისა და ქააბაზე გამარჯვების მნიშვნელობაც. ამავე დროს, გულების ალლაჰის რწმენისთვის გაღებას და მთელი კაცობრიობისთვის ისლამის კარების გაღებას გულისხმობს. იმ დღეს წმინდა შუამავალმა ქალაქზე მეტად გულები დაიპყრო. ამის გამო მექაზე გამარჯვება ისლამის გამარჯვების დასაწყისი იყო. მაშინვე მთელს არაბეთსა და იქიდან მთელ იმ მხარეში გავრცელებული ისლამის ფიზიკური და სულიერი გამარჯვება ქააბას კარების გახსნასთან ერთად დაიწყო.

733. მუსლიმი, სალათი, 22.





მართლაც, ყველა ტომი, ისლამის ასაღიარებლად, მექას ადევნებდა თვალს და ამბობდა:

„ის თავის მოდგმასთან მარტო დატოვეთ, თუკი ის მათ ძლევს, მაშინ ეს შუამავალიაო.“[734]

როგორც ბაჰრი გადმოგვცემს, ალლაჰის შუამავალმა მექაზე რომ გაიმარჯვა, არაბებმა თქვეს:

„მაშინ, როცა დიადი ალლაჰი მექქელებს სპილოების არმიისგან იცავდა, თუკი მუჰამმედი მათზე გაიმარჯვებს, ამ შემთხვევაში თქვენ მას ვერ მისწვდებითო.“ შემდეგ კი ისლამი ჯგუფ-ჯგუფად აღიარეს.[735]

### **ჰუნეინის ბრძოლა** *(11 შევვალი, 8/ 1 თებერვალი, 630 წ.)*

ალლაჰის შუამავალი მექაზე გამარჯვების შემდეგ მხოლოდ ქააბაში განლაგებული კერპების დამსხვრევით არ შემოიფარგლა. იმ მხარეში არსებული ყველა კერპის გასანადგურებლად ალლაჰის მებრძოლებს მითითებები მისცა და სხვადასხვა ადგილას გაგზავნა.

ერთღმერთიანობის აღიარებით განწმენდა დაიწყო.[736] ეს მდგომარეობა ჰუნეიში მცხოვრებმა ჰევაზის ტომმა

734. ბუჰარი, მეღაზი, 53.
735. ელ-მალილი, IV, 62636-6236.
736. ვაქიდი, III, 273. ჰალიდ ბინ ველიდმა უზზას კერპი დაამსხვრია. როცა მექაში დაბრუნდა, წმინდა შუამავალმა ის 350 ჯარისკაცის სათავეში დააყენა და ალლაჰის რწმენის საქადაგებლად ბენი გაზიბეს ტომთან გაგზავნა. წმინდა ჰალიდმა ამ დროს შეცდომით ოცდაათი კაცი დახოცა. წმინდა შუამავალმა, როგორც კი ეს ამბავი გაიგო, ძალიან დამწუხრდა, ხელები მაღლა აღაპყრო და ორჯერ გაიმეორა: „ჩემო ალლაჰო! გთხოვ, ჰალიდის ნამოქმედარისგან შორს დამაყენე.“ ალლაჰს შეეფარა. წმინდა ალიმ ბენი გაზიბეს ტომს საკმაოდ ბევრი ფული გაუგზავნა და ამგვარად მოკლულთა საფასური გადაიხადა. წმინდა ალიმ სამხედრო ნადავლად მოპოვებული ქონება კომპენსაციის სახით გასცა მანამ, სანამ ძაღლების ბუდრუგანებსაც

და ტაიფაში დასახლებულმა ბენი საქიფებმა ვერ აიტანეს. მუსლიმებზე თავდასხმა გადაწყვიტეს, ამისათვის დიდი ლაშქარი მოამზადეს. სამკვდრო-სასიცოცხლო ბრძოლაში ჩაბმამდე ყველაფერი ერთნაირად იტვირთეს.[737]

ალლაჰის შუამავალმა ეს ამბავი რომ გაიგო, თავის არმიას კიდევ ორი ათასი მექელი დაუმატა და მათზე გაილაშქრა. რა საოცარი გამოვლინებაა, რომ არმიაში ირიცხებოდა აბუ სუფიანიც, რომელიც წლების განმავლობაში კერპთაყვანისმცემელი იყო და მუსლიმებს ეომებოდა. ახლა კი ის ისლამის რიგებში გამარჯვებისათვის იბრძოდა, არმიას კიდევ ოთხმოცამდე კერპთაყვანისმცემელი შეუერთდა.[738]

ისლამური არმია ყოველმხრივ სრულყოფილი იყო. თვა-ლისმომჭრელი ბრწყინვალებით ჰუნეინისკენ მიიწევდა. ყვე-ლა ფიქრობდა, რომ არაბეთში ამგვარად ფორმირებული და აღჭურვილი მრავალრიცხოვანი არმია აქამდე არ ენახათ. ამ მდგომარეობის გამო შუამავლის თანამიმდევრებს გულებში სიამაყემ გაუელვა: „ამგვარი არმია დაუმარცხებელიაო!“ ამის გამო, მტერს არაფრად აგდებდნენ, რადგანაც თვლიდნენ, რომ აუცილებლად დაამარცხებდნენ. ეს წამიერი სიამაყე მათთვის ღვთიური გამოცდის მიზეზი გახდა.

ისლამის არმია თავისთავში ასე დარწმუნებული ჰუნეინისაკენ ვიწრო გზებით მიდიოდა. დილის ბინდ-ბუნდ-

არ მისწვდა, დარჩენილი ნაწილი კი ბენი გაზიბეს ტომს დაუტოვა ზარალის ასანაზღაურებლად. უკან დაბრუნებულმა ალიმ რომ ეს ამბავი შუამავალს მოუთხრო, მან ბრძანა: „ძალიან კარგად მოქცეულხარ, მიზანში მოგირტყამსო!“ ეს მაგალითი წარმოგვიდგენს ალლაჰის შუამავლის უსაზღვრო წყალობას, ძაღლებისთვისაც კი კომპენსაციის მიცემა წყალობის უმაღლესი მაგალითია.

737. იბნ ჰიშამი, IV, 65, იბნ სადი, II, 150.

738. იბნ ჰიშამი, IV, 68; ვაქიდი, III, 890.





ში უცებ მტრის საფარში მოხვდნენ და ისრების წვიმაში მოყვნენ, პანიკაში ჩაცვივდნენ. დამფრთხალი ისლამური არმია გაიფანტა. ეს ცოტა გვიან მოსულებსაც გადაედოთ და მუსლიმების მწკრივები დაიშალა. მათ ჰევაზისა და საქიფის ტომებიც უკან მიჰყვნენ.

ამ საშინელ ბრძოლაში ერთადერთი, ვინც შეუჩერებლად იბრძოდა და წინ მიიწევდა, ალლაჰის შუამავალი იყო. იმ დღეს მან უსაზღვრო გამბედაობისა და გმირული შეუპოვრობის მაგალითი წარმოგვიდგინა. ბიძამ აბბასმა და აბუ სუფიანმა, მისთვის რომ საფრთხე აეცილებინათ, ცხენს აღვირში სტაცეს ხელი, ცდილობდნენ ხელი შეეშალათ, რათა უფრო წინ არ წაწეულიყო.

ისლამურ არმიაში კი არეულ-დარეულობა გრძელდებოდა, უცებ ყვირილი ატყდა:

„დღეს ჯადოქრობა მოიშალაო.“

ამ პანიკას დასასრული არ უჩანდა, ასევე ისმოდა მითქმა-მოთქმა:

„წმინდა შუამავალი მოკვდა. არაბები ძველ რწმენას მიუბრუნდებიანო!“

თუმცა წმინდა შუამავალი საღსალამითი იყო და ცხენზე ამხედრებული მტერს შეუპოვრად ებრძოდა, თან თანამიმდევრებს ამხნევებდა:

*„ანსარებო, მუჰაჯირებო, ალლაჰის მონა-მსახურებო, აქ მოდით! მე ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალი ვარ!“*

შემდეგ აბბასს, რომელსაც მაღალი ხმა ჰქონდა, ანიშნა, რომ ისლამური არმიისათვის მას მიემართა. წმინდა აბბასმა ხმამაღლა დაიწყო:

„აქაბეში შეთანხმებულებო! რიდვანის ხის ქვეშ სიტყვის მიმცემებო! ალლაჰის შუამავალი აქ არის!“ თანამიმდევარმა, რომელმაც ეს ხმა გაიგონა, „ლებბეიქ,“ „ლებბეიქ“ — წარმოთქვა და ალლაჰის შუამავალთან მივიდა. მორწმუნეებმა, ასევე დაიწყეს წმინდა შუამავლის გარშემო მწკრივებად მოწყობა ისე, როგორც ქარის მიერ დაფანტული პეპლები განლაგდებიან მიმზიდველი სინათლის გარშემო. მათ გულებში, შიშის ნაცვლად, სიმშვიდემ დაისადგურა. ალლაჰის წყალობით, ნელ-ნელა ისლამური არმიის ყველა მწკრივი გასწორდა. ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ხელები ზეცისკენ ალაპყრო და ღმერთს შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ჩემთვის შეპირებული გამარჯვება მიწ-ყალობე!“*

ზუსტად ისე, როგორც ბედირის ომში, ერთი მუჭა მიწა აიღო და მტრის მწკრივებს გადააბნია. რჩეულ თანამიმდევრებს კი უთხრა:

*„წამოდით, ახალი გულწრფელობითა და თავდადებით მტერზე იერიში მივიტანოთ.“*[739]

ამჯერად ისლამური არმია მტერს ისეთი სულისკვეთებით ეცა, თითქოს ომი ახლა იწყებაო. მათზე საშინელი იერიში მიიტანა, მტერი მცირე დროში მიმოიფანტა. შეჰიდად მხოლოდ ოთხი დაეცა, მეორე მხარეს კი სამოცდაათი კაცი დაიღუპა. მტერი სასტიკად დამარცხდა, მათ რაც მოეპოვებოდათ, ყველაფერი ბრძოლის ველზე დარჩათ და მუსლიმებს ჩაუვარდათ ხელში. მოპოვებული სამხედრო ნადავლი უთვალავი იყო.[740]

739. მუსლიმი, ჯიჰადი, 76-81, აჰმედი, III, 157, V, 276; იბნ ჰიშამი, IV, 72, ვაქიდი, III, 897-899.
740. იბნ ჰიშამი, IV, 73.





უეჭველია, რომ ეს მდგომარეობა მორწმუნეებისთვის ალლაჰის უსაზღვრო წყალობა იყო. ისინი დასაწყისში მარცხდებოდნენ, მაგრამ ალლაჰის შუამავლის გამბედაობის, შეუპოვრობის, წონასწორობის, დიად ღმერთზე მთელი გულით თავშესაფრის თხოვნისა და ვედრების წყალობით გამარჯვება მოიპოვეს. დიადი ღმერთი ამ ჭეშმარიტებას ყურანში ასე გადმოგვცემს:

لَقَدْ نَصَرَكُمُ اللّهُ فِي مَوَاطِنَ كَثِيرَةٍ وَيَوْمَ حُنَيْنٍ إِذْ أَعْجَبَتْكُمْ كَثْرَتُكُمْ فَلَمْ تُغْنِ عَنكُمْ شَيْئاً وَضَاقَتْ عَلَيْكُمُ الأَرْضُ بِمَا رَحُبَتْ ثُمَّ وَلَّيْتُم مُّدْبِرِينَ . ثُمَّ أَنَزلَ اللّهُ سَكِينَتَهُ عَلَى رَسُولِهِ وَعَلَى الْمُؤْمِنِينَ وَأَنزَلَ جُنُوداً لَّمْ تَرَوْهَا وَعذَّبَ الَّذِينَ كَفَرُواْ وَذَلِكَ جَزَاء الْكَافِرِينَ

**„ვფიცავ, ალლაჰი შეგეწიათ მრავალ ადგილას და ჰუნეინის დღეს, როდესაც გხიბლავდათ თქვენ თქვენი სიმრავლე, რომელიც არაფრად გამოგადგათ თქვენ. დავიწროვდა თქვენთვის დედამიწა, მიუხედავად იმისა, რომ უკიდეგანოა იგი. მერე ზურგი იქციეთ და გაიქეცით.**

**მერე ზემოავლინა ალლაჰმა სიმშვიდე თვისი თავის შუამავალზე და მორწმუნეებზე და გარდმოავლინა მეომრები, რომლებიც ვერ დაინახეთ და დასაჯა ისინი, რომელთაც უარყვეს. აი, ასეთია ურწმუნოთა საზღაური!“** [741]

იმ დღეს კერპთაყვანისმცემლების რიგებში მდგომი და შემდეგ გამუსლიმებული ადამიანები აღიარებდნენ,

741. სურა თევბე, აიათები 25-26.

რომ დიადი ალლაჰის მიერ გაწეული დახმარება უსაზღვრო იყო და ამის მსგავსი თავდასხმა ჯერ არ ენახათ.[742]

დამარცხებული ჰევაზის არმიის ერთი ნაწილი ტაიფში, მეორე ნაწილი ნაჰლიში წავიდა, ერთი ნაწილიც ევთასში დაბანაკდა.

ალლაჰის შუამავალმა მტერზე დადევნების ბრძანება გასცა. ტყვეები და ნადავლი კი ჯირანეში გადააგზავნა. საქმის დასამთავრებლად აბუ მუსა ელ-ეშარის ბიძა აბუ ამირის მეთაურობით ერთი ძალა ევთასის დაბლობში გაიგზავნა, თვითონ კი ისლამურ არმიასთან ერთად ტაიფში გაეშურა.

**ევთასის ომი** *(შევვალი, 8/ თებერვალი, 630 წ.)*

ევთასზე ლაშქრობაში ალლაჰის შუამავალი არ მონაწილეობდა და ამიტომაც ისლამური არმიის მეთაური აბუ ამირი იყო. ის შეჰიდად დაეცა, მაგრამ მოწინაალმდეგე არმიის მეთაურიც მოკლული იქნა.

აბუ ამირი დაიჭრა, გადარჩენის იმედი აღარ ჰქონდა და ძმისშვილს აბუ მუსას უთხრა:

„ძმისშვილო, ალლაჰის შუამავალს ჩემგან სალამი გადაეცი! ალლაჰს ჩემთვის შენდობა თხოვოს!“

ბიძის დაღუპვის შემდეგ მეთაურობა აბუ მუსამ ითავა. გაფანტული არმია შეაგროვა და მტერზე იერიში მიიტანა. ევთასში გამარჯვების დროშაააფრიალა. როცა უკან დაბრუნდა, შუამავალს ბიძის შეჰიდად დაცემა ამცნო და მის მიერ დაბარებული ანდერძი გადასცა. წმინდა

742. აჰმედი, V, 286; ჰეისემი, VI, 182-183, იბნ ჰიშამი, IV, 79.





შუამავალმა წყალი მოითხოვა, აბდესი აიღო, ხელები ცისკენ ალაპყრო და ღმერთს შეევედრა;

*„ჩემო ალლაჰო! შენი მონამსახური აბბასი შეიწყალე! ის განკითხვის დღეს ადამიანების უმეტესობაზე მაღლა დააყენე!“* აბუ მუსას სურვილით, მის გამოც შეევედრა.[743]

**ტაიფის ბლოკადა** *(შევვალე, 8/ თებერვალი, 630 წ.)*

ჰიჯაზის მხარეში, ამქვეყნიურ სამოთხედ ცნობილ ტა-იფის მწვერვალზე, მდებარეობდა ციხე-სიმაგრე. ამის გამო, ალლაჰის შუამავლის მიერ მოწყობილმა ალყამ მძიმედ ჩაიარა.

ეს ალყა ჰუნეინის ბრძოლის გაგრძელებას წარმოადგენ-და. ჰუნეინიდან გაქცეულები, მათ ახალგაზრდა ბელადის მალიქ იბნ ავფთან ერთად, ტაიფის ციხეში შეიკეტნენ. ბენი საქილესთან ერთად ახალი თავდაცვითი ომისთვის ემზადებოდნენ.

ალყის დროს გამოყენებული იქნა რამდენიმე ომში გამოცდილი ტაქტიკა და ომის ახალი საშუალებებიც, მაგრამ, იმის გამო, რომ ტაიფი ძალიან მტკიცე ციხე იყო, იერიშებს ძალიან კარგად უძლებდა. მეორე მხრივ, მტრის ციხიდან გამოყვანა შეუძლებელი იყო. ჰალიდ იბნ ველიდმა მოითხოვა კაცი, რომელიც მას შეებრძოლებოდა. მას ასე უპასუხეს:

„ჩვენს ციხეში არ არის ისეთი ვინმე, ვინც თქვენ გაგიმ-კლავდებათ.“ ციხიდან გარეთ ერთი კაციც კი არ გამოდიოდა. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

743. ბუჰარი, მეღაზი, 55.

*„მტერი მელიასავით სოროშია შემძვრალი. თუ მარტო დავტოვებთ, ზარალი არ იქნებაო!“* ამით ანიშნა, რომ ალყას თუ მოხსნიდნენ, ზარალი არ იქნებოდა. ის აგრესორი კი არა, მწყალობელი შუამავალი იყო. მას სურდა, რომ ტაიფელებიც ისე, როგორც მექელები, ჭეშმარიტების გზაზე დამდგარიყვნენ. ცოტა ხნის შემდეგ ალყა მოხსნა.

შუამავლის თანამიმდევრებს სურდათ, რომ საქიაფეს ტომი, რომელმაც ტაიფის ბლოკადის დროს მუსლიმებს დიდი ზარალი მიაყენა, დაწყევლა. წმინდა შუამავალი კი პირიქით მოიქცა. ალლაჰს მათი ჭეშმარიტების გზაზე დაყენება შეევედრა:

*„ღმერთო! საქიფეს ჭეშმარიტება შეამეცნებინე! ისინი ჩვენთან გამოგზავნე!“* ამ ვედრების შემდეგ იქაურობას გაეცალა. დიდი დრო არ გასულა, რომ საქიფელები, გამუსლიმების მიზნით, ალლაჰის შუამავალთან მივიდნენ.[744]

ალლაჰის შუამავალმა არ დასწყევლა ტომი, რომელიც მას ჰიჯრამდე ძალიან ცუდად მოექცა, ქვები ესროლეს და სისხლი ადინეს, პირიქით, მთელი გულით ისურვა, რომ ისინი ჭეშმარიტებას ზიარებოდნენ. საბოლოოდ, ერთი წლის შემდეგ, მათ ისლამი მიიღეს. ამის გამო ის დიდმა სიხარულმა აიტაცა, თვითონვე გაუმასპინძლდა და გვერდიდან აღარ მოსცილებია.

ამ ალყის ყველაზე მნიშვნელოვანი მონაპოვარი ის იყო, რომ რამდენიმე მონამ, რომლებიც ციხეში იმყოფებოდნენ, ალლაჰის შუამავლის შეპირებაზე, თუ ისლამს

744. იბნ ჰისამი, Iვ, 134; თირმიზი, მენაქიბი, 73/3992.





მიიღებთ გაგათავისუფლებთო, მტრის რიგები დატოვეს და ისლამი აღიარეს.[745]

აბუ ზური ასე გადმოგვცემს:

„ტაიფში გამგზავრების დროს, როცა ქარინი მენაზილის უბანს გავსცილდით, წმინდა შუამავალმა შესაჯდომად აქლემი მოითხოვა, ქასვა მოვამზადე. აღვირი ხელში მეჭირა, როცა ზედ შეჯდა, მას მივეცი და მეც უკან შემოვუჯექი. იმისათვის, რომ აქლემი წინ წასულიყო, ალლაჰის შუამავალი მას შოლტს უქნევდა. შოლტი ყოველ მოქნევაზე მეც მხვდებოდა. შემდეგ მომიბრუნდა და მკითხა:

*„შოლტი შენც ხომ არ გხვდება?“*

„დიახ, ალლაჰის შუამავალო“.

როგორც კი ჯირანეში ჩავედით, ერთ კუთხეში რქოსანი საქონელის ჯოგი შენიშნა. სამხედრო ნადავლის გამგებელ მსახურთაგან ერთს ჯოგის თაობაზე ჰკითხა და ამომწურავი ცნობები მიიღო. შემდეგ მე მომიკითხა:

*„აბუ ზური სად არის?“*

„აქ ვარ-მეთქი,“ — შევეხმიანე.

*„ეს საქონელი წაიყვანე! ამას შენ იმის საფასურად გაძლევ, საღამოს შოლტი რომ მოგხვდაო!“* რომ დავთვალე საქონელი, 120 რქა აღმოჩნდა. ეს იყო ჩემს მიერ მოპოვებული და ჩემთვის ყველაზე სასარგებლო ქონება.“[746]

ამ შემთხვევიდან ნათლად ჩანს ალლაჰის შუამავლის ადამიანის უფლებებისადმი სამართლიანი დამოკიდებულება. ეს არის საუკუნეების წინ, უმეცრების ხანაში, სამართლიანობის დემონსტრირება.

745. ბუჰარი, მეღაზი, 56.
746. ვაქიდი, III, 939.





## ნადავლის განაწილება

ტაიფზე ალყის მოხსნის შემდეგ წმინდა შუამავალი ჯინარეში მივიდა, სადაც ტყვეებსა და ნადავლს უყრიდნენ თავს. იმ ხანად აბუ მუსა ალ ეშრიც ევთასის ბრძოლიდან ძლევამოსილი გამარჯვებით დაბრუნებულიყო. ისლამის ჯარს ყველა მტერი დაემარცხებინა. ნადავლის განაწილების ჯერიც დამდგარიყო. წარმოებულ ბრძოლებში მუსლიმებს 24 000 აქლემი, 40 000 წვრილფეხა პირუტყვი, 4 000 ოყა ვერცხლი და 6 000 ტყვე ეგდოთ ხელთ.[747]

*„ვისაც ნადავლიდან ნემსისოდენა ან ძაფის კოჭისოდენა რამ აქვს აღებული, უკან დააბრუნოს. იცოდეთ, ვინც ნადავლს უსამართლოდ აიღებს, ის ამღებს განკითხვის დღეს ტანჯვის გარდა არაფერს მოუტანს!“* — ბრძანა წმინდა შუამავალმა ნადავლის განაწილების დაწყებამდე.[748]

ამ დროს წმინდა შუამავალს გააგებინეს, რომ ტყვეთა შორის მისი ძუძუმტე შეიმაც ერია. იგი მაშინვე მოაყვანინა, თავისი რიდა გაიხადა, დაუგო და დასვა. ამ ძვირფას ძუძუმტეს, ვისთან ერთადაც გაიზარდა უდაბნოში, დიდი პატივით მოეპყრო.

„კეთილი იყოს შენი მობრძანება, “ — უთხრა და ბავშვო-ბის დღეები გაიხსენა, თვალები ცრემლით აევსო. შეიმას მშობლებისა და ახლობლების ამბავი გამოჰკითხა. მან უპასუხა, რომ მშობლები ცოცხლები აღარ იყვნენ.

*„თუ გინდა ჩემს გვერდით იყავი პატივში, თუ გინდა საქონელს მოგცემ და შენს ტომთან დაგაბრუნებ,“* — შესთავაზა მას წმინდა შუამავალმა.

747. იბნ სადი, II, 152.
748. მუვათთა, ჯიჰადი, 22; აჰმედი, V, 316.





„ცოტა საქონელი მომეცი და ჩემს ტომთან დამაბრუნე,“ — სთხოვა შეიმამ, შემდეგ კი ისლამი მიიღო. წმინდა შუამავალმა შეიმასა და მისი სახლეულობიდან ყველა ცოცხლად დარჩენილს აქლემები და წვრილფეხა პირუტყვი უბოძა. შეიმა ხათუნს დამატებით ერთი კაცი და ერთიც ქალი მონად მისცა. შეიმამ ისინი ერთმანეთზე დააქორწინა.[749]

წმინდა შუამავალმა ნადავლის განაწილების პროცესის დაწყება ერთ ხანს კიდევ გააჭიანურა. ვინც ამის მიზეზი ვერ გაიგო, ველარ მოითმინა და უკმაყოფილება გამოხატა. ბედუინმა არაბებმა დაჟინებით მოითხოვეს ნადავლის განაწილება. ბოლოს წმინდა შუამავალი სემურეს ხის ქვეშ შეაჩერეს. მისი ჯუბა ხეს წამოედო და ზედ დარჩა. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ჯუბა მომაწოდეთ! იმდენი პირუტყვი რომ მყავდეს, რამდენ ხესაც აქ ხედავთ, ყველას თქვენ დაგინაწილებ და თქვენც დაინახავთ, რომ ძუნწი, ცრუ და მშიშარა არ ვარ.“*[750]

ნადავლის განაწილებისას წმინდა შუამავალს ისე მიაცვივდნენ და შეაწუხეს, რომ იგი იძულებული გახდა (ერთ-ერთ წინა შუამავალზე მინიშნებით) შემდეგი სიტყვები წარმოეთქვა:

„ალლაჰმა მის მორჩილ ადამიანთაგანი ერთ-ერთი იმ ტომში მიავლინა, როელსაც თვითონ ეკუთვნოდა. მათ იგი სცემეს და თავიც გაუტეხეს. ის ადამიანი თან ხელით ჭრილობიდან ჩამონადენ სისხლს იწმენდდა და თან ალლაჰს ევედრებოდა:

749. იბნ ჰიშამი, IV, 91-92; ვაქიდი, III, 913.
750. ბუჰარი, ჯიჰადი, 24.

*„ჩემო ალლაჰო, შეინდე ტომი ჩემი! რამეთუ არ იციან, რასა იქმონენ.“*[751]

წმინდა შუამავლის მიერ ნადავლის ასე ნელა განაწილების მიზეზი მისი ჯირანეში ჩასვლის მხოლოდ მეათე დღეს გახდა ცნობილი. დამარცხებული ჰევაზინის ტომიდან დელეგაცია მოსულიყო და წმინდა შუამავალისთვის მათი გამუსლიმება ეცნობებინა. ამის გამო მათი ტყვეებისა და ქონების უკან დაბრუნებას ითხოვდნენ. შეხვედრის დროს სადისშვილთაგან ერთი პირი წამოდგა ფეხზე და წმინდა შუამავალს მიმართა:

„წმინდა შუამავალო! აგერ ჩრდილებში რომ დგანან, ყველა შენი მამიდები, დეიდები და ბიძები. ჩვენ დამასკოს ან ერაყის მეფის ძიძები რომ ვყოფილიყავით, ასეთ მდგომარეობაში ჩავვარდნილიყავით და მისგან პატიება და წყალობა გვეთხოვა, არ დაგვამადლიდა. შენ ხომ ყველა იმ ადამიანზე საუკეთესო ხარ, ვისთვისაც ოდესმე ძიძებს ძუძუ უწოვებიათ და მისთვის უზრუნიათ!“

*„მე ნადავლის განაწილება დღემდე არ დამიწყია, მაგრამ თქვენ ძალზე დაიგვიანეთ. ახლა კი ან ტყვეები დაგიბრუნდებათ, ან კიდევ საქონელი. არჩევანი თქვენზეა,“* — უთხრა წმინდა შუამავალმა.

დელეგაციამ არჩევანი ტყვეებზე შეაჩერა.

წმინდა შუამავალმა უთხრა:

*„მე თქვენ ახლა უკან გიბრუნებთ ჩემსა და აბდულმუტტალიბის შვილების ტყვებს,“ დანარჩენებისთვის კი ხვალ, შუადღის ნამაზის შემდეგ მომაკითხეთ.“*

მეორე დღეს წმინდა შუამავალმა თანამიმდევრები იხმო და სიტუაცია განუმარტა. აღნიშნა, რომ მის ხელ-

751. აჰმედი, I, 456; მუსლიმი, ჯიჰადი, 105.





ქვეშ მყოფი ტყვეები უკვე გაათავისუფლა. სიტყვა ასე გააგრძელა:

*„თქვენგან, ვინც ტყვეების უსასიყიდლოდ გაცემასა და ამით ძმების გახარებას მოისურვებს, საკუთარი სურვილისა-მებრ მოიქცეს, ხოლო ვინც თავისი ტყვის უსასყიდლოდ მიცემას არ ისურვებს, მას საფასურს ალლაჰის ნაწყალობევი პირველივე ნადავლიდან გადავუხდით.“*

წმინდა შუამავლის მიერ ამ საკითხთან დაკავშირებით თანამიმდევრებზე მიმართვის მიზეზი ის იყო, რომ ტყვეები მათ ეკუთვნოდათ.

წმინდა შუამავლის მიერ მის ხელქვეშ მყოფი ტყვეების გათავისუფლების შემდეგ ყველა თანამიმდევარმა მას მიბაძა.

„ჩვენი ტყვეები ალლაჰის შუამავალს ვაჩუქეთ! — განაცხადეს და ტყვეები გაათავისუფლეს.“ [752]

იმ დღეს ჰევაზინის ათასობით სამხედრო ტყვე ყოველგვარი გამოსასაყიდის გარეშე ასეთნაირად დაუბრუნდა. მსგავსი მაგალითი ისტორიას არ ახსოვს, მაგრამ ახლა უკვე ფაქტი სახეზე იყო: წმინდა შუამავლის მიერ თანამიმდევართათვის ჩანერგილი უსპეტაკესი ისლამის ზნეობის საფუძველზე, ერთ წუთში 6 000 სამხედრო ტყვე ყოველგვარი ამქვეყნიური სარგებლის გარეშე იქნა გათავისუფლებული.

ეს უსამართლოთა და დაუნდობელთათვის მოწყალების საუკეთესო გაკვეთილია. თუმცა ადამიანი ივიწყებს იმ სიკეთეებს, რომელთა კვალიც უკვე წაშლილია. „ერთგულება“ და „შეწყალება“ ძირითადად ლექსიკონის გვერდებზეღა რჩება.

752. ბუჰარი, მეგაზი, 54; იბნ ჰიშამი, IV, 134-135.





ამ შეუდარებელი შეწყნარების საფუძველზე ყველა ჰევაზინელი გამუსლიმდა. უფრო მეტიც, იმ ხანად ტაიფში მყოფი ტომის წინამძღოლი მალიქ იბნ ავფი ამ ამბავმა იმდენად გააოცა, რომ წმინდა შუამავლის უმნიშვნელო მიპატიჟებით მანაც ისლამი აღიარა. წმინდა შუამავალმა მას 100 აქლემი აჩუქა და ისევ ტომის ბელადად დატოვა.[753]

ეს მაგალითი იმას გვასწავლის, რომ ქადაგებისა და სარწმუნოების გავრცელების გზა, საუკეთესო ზნეობით ცხოვრებაა. გარდა ამისა, იმაზეც მიგვანიშნებს, რაოდენ სასიკეთო და აღმატებულიცაა წინდახედული და კარგად გააზრებული პოლიტიკური სვლის შედეგი, იმდენად დიდი იქნება აღნიშნული მეთოდის საწინააღმდეგო ნაბიჯებით მოპოვებული სავალალო შედეგიც.



წმინდა შუამავალმა ნადავლი სამაგალითოდ გაანაწილა. ალაფი ხუთ ნაწილად გაიყო. მეოთხედი ნაწილი ჯარს დაურიგდა, ერთი ნაწილი კი სახელმწიფო ხაზინას გადაეცა. ხაზინაში შეტანილი ამ თანხის განკარგვის უფლება წმინდა შუამავალს მიეცა. მან ნადავლის განაწილებამდე აქლემს ერთი ბეწვი ააცალა და ეს უფლება თანამიმდევრებს ასე განუმარტა:

*„მე ამ ნადავლიდან ერთი აქლემი კი არა, აქლემის ერთი ბეწვიც არ მეკუთვნის... რატომ იჩენთ მოუთმენლობას? ნადავლი ქონება ამ ველზე არსებული (ქვებისა და) ხეების რაოდენობას რომ უტოლდებოდეს, მაინც ყველა თქვენ უნდა დაგინაწილო. ამ ნადავლის მეხუთედს თუ მე*

753. იბნ ჰიშამი, IV, 137-138.





*მითმობთ, ესეც ხომ თქვენი გაჭირვებულების საკეთილდღეოდ უნდა დაიხარჯოს.“*[754]

წმინდა შუამავალმა ხაზინისათვის გამოყოფილი ნადავლის მეხუთედი ნაწილიდან იმ პირებს მიუმატა წილი, რომელთა გულების მოლბობაც იყო საჭირო ისლამის მიმართებაში. მათგან ჰაქიმ ბინ ჰიზამი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავალს ვთხოვე, ნადავლიდან ჩემთვის გარკვეული რაოდენობის ქონება მოეცა. ასი აქლემი მომცა. თხოვნა კვლავ გავუმეორე. ასი აქლემი დამიმატა. ერთხელ კიდევ გავუმეორე თხოვნა და ასი აქლემი კიდევ დამიმატა. შემდეგ კი ასე მომმართა:

*„ჰაქიმ! უეჭველად, ეს საქონელი ძალზე ტკბილი და მიმზიდველია. ვინც მას ზომიერად აიღებს, მას გამოიყენებს და მისგან სიკეთეს ნახავს. ხოლო ვინც ხარბია და უზომოდ ბევრი ქონების ხელში ჩაგდებას ცდილობს, მას იგი ვერ გამოიყენებს. ასეთი ადამიანი იმ პიროვნებას ჰგავს, რომელიც უზომოდ ჭამს, მაგრამ მაინც ვერ ძღება. გამცემი უფრო კეთილია, ვიდრე მიმღები.“*

„წმინდა შუამავალო, ვფიცავ ალლაჰის სახელს, რომელმაც შენ ჭეშმარიტი სარწმუნოებით მოგავლინა, რომ დღეიდან სიკვდილამდე შენს გარდა არავისგან აღარაფერს აღარ ავიღებ.“ — ვუთხარი მე.

მან წმინდა შუამავლის მიერ მიცემული პირველი ასი აქლემი დაიტოვა, დანარჩენი კი უკან დააბრუნა. როცა იგი ნადავლიდან მისი კუთვნილი წილის მისაცემად წმინდა აბუ ბაქრმა იხმო, ჰაქიმმა ამ წილის აღებისაგან თავი შეიკავა. შემდგომ წმინდა ომარმა იგი კვლავ მიიწვია ნადავლის რაღაც ნაწილის მისაცემად. ჰაქიმმა ამაზეც უარი განაცხადა. მაშინ წმინდა ომარმა განაცხადა:

754. უვათთა, ჯიჰადი, 22; აჰმედი, V, 316.

„მუსლიმებო! თქვენ იყავით მოწმე, რომ მე ჰაქიმს ამ ნადავლიდან ვაძლევ თავის წილს, მაგრამ ის არ იღებს!“

ჰაქიმს წმინდა შუამავლის შემდეგ მართლაც არავისგან არაფერი აღარ აუღია.[755]

ყურაიშელ კერპთაყვანისმცემელთა ბელადთაგან საფვან იბნ უმეიე, მიუხედავად იმისა, რომ არ გამუსლიმდა, ჰუნეინისა და ტაიფის ბრძოლებში წმინდა შუამავალს არ მოშორებია გვერდიდან. საფვანი წმინდა შუამავალს ჯირანეში შეგროვებული ნადავლის დათვალიერებისასაც თან ახლდა და აქლემებით, წვრილფეხა პირუტყვითა და მწყემსებით გადაჭედილ ველს განცვიფრებით უყურებდა. წმინდა შუამავალი მის საქციელს შეუმჩნევლად აკვირდებოდა.

„აბუ ვეჰბ, ძალიან მოგხიბლა ამ ველმა?“ — ჰკითხა მას.

„დიახ!“ — მიუგო საფვანმა.

*„ეს ველიც შენი იყოს და მასზე არსებული ყველაფერიც,“* — უთხრა მას.

„შუამავლის გარდა არავის ძალუძს იყოს ასეთი გულუხვი! — აღფრთოვანება ველარ დამალა საფვანმა.[756]

შემდეგ კი საფვანი ყურაიშებთან დაბრუნდა და მათ ასე მოუწოდა:

„ხალხო! ისლამი მიიღეთ! ვფიცავ, მუჰამმედი ისეთ წყალობებს იღებს, რომ სიღატაკისა საერთოდ არ ეშინია.“ [757]

755. ბუჰარი, ვესაია, 9; ვაქიდი, III, 945.
756. ვაქიდი II, 854-855.
757. მუსლიმი, ფედაილი, 57-58.





აბუ სუფიანს, აქრა იბნ ჰუბის, უიეინე იბნ ჰირსის, აბბას ბინ მირდასის, მალიქ იბნ ავფის ჩათვლით ორმოცამდე კერპთაყვანისმცემელს ასეთნაირად მიეცა თვალწარმტაცი საქონელი, რათა მათ ისლამის მიმართ გული მოლბობოდათ.[758]

პოეტ აბბას იბნ მირდასს მისთვის გაგზავნილი საქონელი ეცოტავა და წმინდა შუამავლის გამკილავი ლექსები შეთხზა. როცა წმინდა შუამავალმა ეს ამბავი გაიგო, იგი იხმო და *„ენა უნდა მოგკვეთოო“* დაემუქრა, მაგრამ მანამდე ბილალ ჰაბეში გააფრთხილა, როცა მას, აბბას იბნ მირდასის ენის ამოჭრას უბრძანებდა, მირდასისათვის ერთი ხელი სამოსი მიეცა.

— წმინდა შუამავალო! ენა უნდა მომკვეთოს? მუჰაჯირებო, ენა უნდა მომკვეთოს?! ანსარებო, ენა უნდა მომკვეთოს?! — შეჰყვირა შეშინებულმა აბბას იბნ მირდასმა, როცა წმინდა შუამავალმა ბილალს მისთვის ენის მოჭრა უბრძანა და ბილალმა მას გასაყვანად ხელი მოჰკიდა. აბბასმა მოთქმა და გოდება აღარ მოლია, ბილალი შეეცადა დაემშვიდებინა იგი:

„გაჩუმდი! წმინდა შუამავალმა მიბრძანა, ერთი ხელი სამოსი მოგცე და გაგაჩუმო.“ ბოლოს ბილალი ჰაბეშმა მას კიდევ ერთი ხელი სამოსი დაუმატა. წმინდა შუამავალმა კი მისი წილი ას აქლემამდე გაზარდა.[759]

„წმინდა შუამავალო! ისეთი ღარიბები დატოვეთ ყურადღების გარეშე, როგორებიც ჯუაილ იბნ სუქარაა და ას-ასი აქლემი დაურიგე ისეთ მდიდრებსა და ტომის ლიდერებს, როგორებიც უიეინე და აქრა არიან,“ — უთხრა

758. ვაქიდი, III, 944-947.
759. იბნ სადი, IV, 273; მუსლიმი, ზექათი, 137.

ამ დროს გაკვირვებულმა სად იბნ ები ვაქქასმა წმინდა შუამავალს.

*„ვფიცავ ალაჰს, რომ დედამიწა რომ უიეინისა და აქრას მსგავსი ადამიანებით აივსოს, ჯუაილი ყველაზე ძვირფასი იქნება. მე ამ მეთოდით ისლამის მიმართ მათი გულების მოლბობას ვცდილობ, ჯუაილს კი მისი საყვარელი ისლამისა და იმ ჯილდოს იმედად ვტოვებ, რომელიც მას იმქვეყნად ელოდება,"* — მიუგო წმინდა შუამავალმა.[760]

ასეთ პირებზე ნადავლის გაცემამ თანამიმდევართა შორის უსიამოვნება გამოიწვია, გამომდინარე იქიდან, რომ მიზეზი შეცდომით იქნა გაგებული. ეს უსიამოვნება იმდენად გაიზარდა, რომ თემიმის შვილთაგან ზულ-ჰუვაისირამ, „ალლაჰის შუამავალო, სამართლიანად მოიქეციო!" — მისი გაფრთხილებაც კი გაბედა.

„ასეა! მე თუ არ ვიქცევი სამართლიანად, მაშ ვინ უნდა გაარჩიოს სამართალი? — უსაყვედურა მომჩივანს, გაფრთხილებით განაწყენებულმა წმინდა შუამავალმა.[761]

وَمِنْهُم مَّن يَلْمِزُكَ فِي الصَّدَقَاتِ فَإِنْ أُعْطُواْ مِنْهَا رَضُواْ وَإِن لَّمْ يُعْطَوْاْ مِنهَا إِذَا هُمْ يَسْخَطُونَ وَلَوْ أَنَّهُمْ رَضُوْاْ مَا آتَاهُمُ اللّهُ وَرَسُولُهُ وَقَالُواْ حَسْبُنَا اللّهُ سَيُؤْتِينَا اللّهُ مِن فَضْلِهِ وَرَسُولُهُ إِنَّا إِلَى اللّهِ رَاغِبُونَ

**„და მათგან არიან, რომელნიც გძრახავენ შენ ნადავლის თაობაზე, თუ რამე მიეცათ მისგან, კმაყოფილი არიან და თუ არ მიეცათ, მაშინ რისხვა იპყრობს მათ.**

760. იბნ ჰიშამი, IV, 143; იბნ სადი, IV, 246.
761. მუსლიმი, ზექათი, 148.





**და რომ ისინი დასჯერებოდნენ იმას, რაც მათ ალლაჰმა და მისმა შუამავალმა უბოძა და რომ ეთქვათ: ალლაჰი კმარა ჩვენთვის. გვიწყალობებს ალლაჰი თავის წყალობას და მისი შუამავალიც, უეჭველად, ჩვენი წადილი მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილია“** [762]

ამ აიათით ხაზგასმულია, რომ ალლაჰის შუამავლის მიერ ნადავლის განაწილების წესი სინამდვილეში ღვთიური წესია, რითაც მითითებულია უმეცარ და მორწმუნე გულებს შორის არსებული განსხვავება.

მომჩივანთა უმრავლესობას ანსარები შეადგენდნენ. მიუხედავად იმისა, რომ წმინდა შუამავალი სამოწყალოს ასე ხელგაშლილად ნადავლის მხოლოდ იმ მეხუთედი წილიდან გასცემდა, რომელიც მას მიეცა განსაკარგავად, ესეც კი ზოგიერთი ანსარი ახალგაზრდის გაღიზიანებისთვის სავსებით საკმარისი აღმოჩნდა.[763] ამ უკმაყოფილების აღმოსაფხვრელად და მღელვარების აზვირთებამდე მის მოსაგვარებლად, წმინდა შუამავალმა ყველა ანსარი იხმო. ამ შეკრებაზე, რომელსაც ანსარების გარდა არავინ ესწრებოდა, სიტუაციის ნამდვილი მიზეზის განსამარტად მათ ალლაჰის მიერ მათდამი ნაბოძები წყალობები შეახსენა და ამ სიტყვებით მიმართა:

*„ანსარებო! გავიგე თქვენი უკმაყოფილების ამბავი. (მაგრამ მითხარით) ალლაჰმა, ჩემი მეშვეობით, ჭეშმარიტი გზა არ გაჩვენა მაშინ, როცა გზას აცდენილი იყავით? ალლაჰმა არ აგავსო თქვენ ყველანი სიმდიდრით ჩემი თქვენთან შემოერთებით, როცა ღარიბები იყავით? ალლაჰმა არ გაგაერთიანათ ერთ მუშტად ჩემი თქვენთან*

762. სურა თევბე, აიათები 58-59.
763. ქამილ მირასი, თეჯრიდ თერჯუმესი, X, 341.




*მოსვლით, როცა ურთიერთმტრობა და შუღლი გღრღნიდათ?“*

როცა ამ ყველა კითხვაზე ანსარებმა უთხრეს: — „ყოველი მადლობა და წყალობა ალლაჰისა და მისი შუამავლისთვისაა“, — სიტყვა ასე გააგრძელა:

*„ანსარებო! თქვენ ჩემთვის რომ გეთქვათ: „ჩვენ მაშინ მიგიღეთ და ვირწმუნეთ შენი, როცა შენმა ტომმა უარგყო. შენ მაშინ დაგეხმარეთ, როცა შენმა ტომმა მიგატოვა! მაშინ შეგიფარეთ, როცა საკუთარმა ტომმა გამოგაძევა! ჩვენი საკუთარი ქონება გაგინაწილეთ მაშინ, როცა არანაირი ქონება არ გაგაჩნდაო“, — მეც დაგეთანხმებოდი, და გეტყოდი: მართალს ამბობთ-მეთქი.*

*ანსარებო! რამდენად შეესაბამება სიმართლეს ჩემს მიერ გარკვეული პირებისათვის ამქვეყნიური ქონების მიცემის გა-მო თქვენს მიერ წარმოთქმული სიტყვები? თქვენ ის გეწყინათ და გული იმ უმნიშვნელო ამქვეყნიური ქონებისათვის შეგიღონდათ, რომელიც, გარკვეულ პირებს მათი გულების ისლამის მიმართ მოლბობის მიზნით და ისლამის გასაძლიერებლად მივეცი?!*

*ანსარებო! არ გინდათ, თქვენ თქვენს შუამავალთან ერთად დაბრუნდეთ სახლებში მაშინ, როცა სხვები მიღებული ქონების ამარა ბრუნდებიან?“*

წმინდა შუამავლის ამ სიტყვებზე, ანსართა თვალებზე მოდგარმა ცრემლებმა ერთბაშად ნაკადულივით იფეთქა.

„წმინდა შუამავალო! ჩვენ შენთან ერთად დაბრუნება გვინდა!“ — გაიძახოდნენ გულამოსკვნილი ქვითინით და ამით წმინდა შუამავლისადმი არსებულ სიყვარულსა და ერთგულებას გამოხატავდნენ. მათთან ერთად წმინდა შუამავალმაც ღვარა ცრემლი.





*„ანსარებო! ჰიჯრეთი ღირსება რომ არ ყოფილიყო, უეჭველად, ვისურვებდი ანსართაგან ერთ-ერთი ვყოფილიყავი!.. ანსარებო! ყველა რაღაც გზას რომ დაადგეს, მე ანსართა არჩეულ გზას დავადგებოდი!“* — დაამშვიდა წმინდა შუამავალმა ანსარები მათ მიერ ასეთი მტკიცე ერთგულების გამოხატვის შემდეგ, რითაც მოუწონა მათ საქციელი.

ამ მწუხარებით აღსავსე შეკრების შემდეგ ანსართა რიგებში მხოლოდ ეს სიტყვები ისმოდა: „ჩვენ ალლაჰის შუამავალიც გვეყოფა!“ არასწორი გაგების საფუძველზე გაჩენილი ეს მტკივნეული ჭრილობა, წმინდა შუამავლის ძვირფასი სიტყვების წყალობით, მოშუშდა.[764]

წმინდა შუამავლის ეს სამაგალითო საქციელი რამდენიმე გაკვეთილს გვაძლევს. ადამიანი, თავისი ბუნებიდან გამომდინარე, ყოველთვის მარცხდება წყალობასთან და სიკეთესთან ჭიდილში. წყალობა და სიკეთე მტერს პირველ ეტაპზე მტრობის გრძნობას მოუსპობს, შემდეგ დაგიახლოვებთ და მალე დაგიმეგობრებთ.

ერთი სიტყვით, ამ ნადავლის განაწილების პროცესში კიდევ ერთხელ აშკარად გამოჩნდა წმინდა შუამავლის საუკეთესო სამაგალითო პიროვნება.



წმინდა შუამავალი ჯირანეში 13 დღე გაჩერდა, შემდეგ კი უმრას შესასრულებლად იჰრამი ჩაიცვა და იქიდან წავიდა. ამ მიზეზით მექელებისთვისა და მათი შემოგარენის მკვიდრთათვის იჰრამის ჯირანეში ჩაცმა და უმრას შესრულება უფრო მისაღებად იქნა მიჩნეული.

764. ბუხარი, მეღაზი, 56; მუსლიმი, ზექათი, 135; ჰეისემი, X, 31.

## სასჯელი მუსლიმის მკვლელობისათვის

წმინდა შუამავალმა მედინადან გასვლამდე, მისი ნამდვი-ლი მიზნის დასაფარავად, აბუ ქათადე მცირე სამხედრო ძალით ნეჯითში გაგზავნა. ამ სამხედრო და-ნაყოფს იზამში ამირ იბნ აბდათი შემოხვდა. ამირმა მუს-ლიმებს მიესალმა, **„ქელიმეი შეჰადეთი“** წარმოთქვა და ამგვარად აუწყა მისი გამუსლიმება. მაგრამ აბუ ქათა-დეს მებრძოლთაგან მუჰალლიმ იბნ ჯესამემ, წარსულში რაღაც ამბავთან დაკავშირებული პირადი ანგარიშსწო-რების საფუძველზე, „სინამდვილეში არ გამუსლიმებუ-ლაო“, — თქვა, იგი მოკლა და მისი ქონებაც ნადავლის სახით მიისაკუთრა.

როცა აბუ ქათადე და მისი რაზმი ნეჯითიდან დაბრუნდნენ, წმინდა შუამავალს ის იყო ჰუნეინის ველ-ზე შუადღის ნამაზი ელოცა, ერთი ხის ქვეშ მოკალათე-ბულიყო და გარს თანამიმდევრები შემოხვეოდნენ. როცა მომხდარი ამბავი გაიგო, შემდეგი აიათი გარდმოევლი-ნა:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ إِذَا ضَرَبْتُمْ فِي سَبِيلِ اللّهِ فَتَبَيَّنُواْ وَلاَ تَقُولُواْ
لِمَنْ أَلْقَى إِلَيْكُمُ السَّلاَمَ لَسْتَ مُؤْمِناً تَبْتَغُونَ عَرَضَ الْحَيَاةِ الدُّنْيَا
فَعِندَ اللّهِ مَغَانِمُ كَثِيرَةٌ كَذَلِكَ كُنتُم مِّن قَبْلُ فَمَنَّ اللّهُ
عَلَيْكُمْ فَتَبَيَّنُواْ إِنَّ اللّهَ كَانَ بِمَا تَعْمَلُونَ خَبِيراً

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა გაეშურე-ბით (საბრძოლველად) ალლაჰის გზაზე, განასხვავეთ**





**(მორწმუნე ურწმუნოსაგან) და ამქვეყნიური სიუხვის მოხვეჭის სურვილით არ უთხრათ იმას, ვინც მშვიდობას შემოგთავაზებთ: შენ არა ხარ მორწმუნე! მაშინ, როცა ალლაჰთანაა ურიცხვი ალაფი. ასეთი იყავით უწინ, მაგრამ ალლაჰმა წყალობა მოიღო თქვენზე. ამიტომ გაიაზრეთ, უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც სჩადიხართ!“** [765]

ამასობაში ამირის ნათესავები მოვიდნენ და მუჰალლიმს წმინდა შუამავალთან უჩივლეს. წმინდა შუამავლის წინაშე ხანგრძლივი მსჯელობის შემდეგ, ამირის მემკვიდრის თან-ხმობით, გადაწყდა, რომ დაღვრილი სისხლის სანაცვლოდ მუჰალლიმს მატერიალური გამოსასყიდი უნდა გადაეხადა.

„მუჰალლიმი მოვიდეს, რომ წმინდა შუამავალმა მისთვის ღმერთს პატიება სთხოვოს,“ — თქვეს ბოლოს.

*„ამირს უთქვამს, რომ გამუსლიმდა, მაგრამ, ამის მიუხედავად, შენ იგი მოგიკლავს. მართალია?“* — ჰკითხა წმინდა შუამავალმა მუჰალლიმს, როცა ის მის წინაშე წარსდგა.

„წმინდა შუამავალო! ღმერთს ჩემთვის პატიება სთხოვე!“ — შეევედრა მუჰალლიმი წმინდა შუამავალს. მისი ეს სიტყვები დანაშაულის აღიარება იყო და იმაზე მიანიშნებდა, რომ მან ეს დანაშაული შეგნებულად ჩაიდინა. მისი დანაშაული პატიებას არ ექვემდებარებოდა, გამომდინარე იქიდან, რომ თვითონ მუსლიმი იყო, სრულიად უდანაშაულო ადამიანის სიცოცხლე ხელჰყო. ამ საკითხში წმინდა შუამავლის მიერ ოდნავი შემწყნარებლობისა და ტოლერანტობის გამოვლენის შემთხვევაში, საზოგადოებაში ამ სახის დანაშაულს ბოლო აღარ მოეღებოდა. აქედან გამომდინარე, ქვეყნიერების წყა-

765. სურა ნისა, აიათი 94.





ლობად მოვლენილმა წმინდა შუამავალმა მუჰალლიმის ღაღადი არ დააკმაყოფილა და უფრო მეტიც, *„ალლაჰმა არ შეგინდოსო“* — შერისხა იგი.[766]

წმინდა შუამავლის მიერ შერისხული და გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი მუჰალლიმი სახლში ჩაიკეტა და ერთი კვირის შემდეგ დარდისაგან გარდაიცვალა. მიწამ მისი გვამი არ მიიღო. გაკვირვებული და სასოწარკვეთილი მისი ახლობლები წმინდა შუამავალს ეახლნენ და სიტუაცია აუხსნეს.

*„ამ მიწას მას ზე ბევრად უფრო ცოდვილებიც მიუღია, მაგრამ ამ შემთხვევაში ალლაჰს სურს, რომ თქვენ გაკვეთილი მოგცეთ, რათა* ***„ლა ილაჰე ილლალლაჰის“*** *ფასი იცოდეთ,“* — უთხრა მათ წმინდა შუამავალმა და ურჩია, ზედ ქვა დაედოთ და ისე დაესაფლავებინათ.[767]

წმინდა შუამავალი ასე იმიტომ მოიქცა, რათა ეჩვენებინა, თუ რაოდენ ცუდი იყო „ლა ილაჰე ილლალაჰის“ ჭეშმარიტებასა და სიწმინდეზე დაუმორჩილებლობა და თუ რაოდენ დიდი ცოდვა იყო მუსლიმის მიმართ უასამართლოდ მოქცევა, მისი ამქვეყნიური სარგებელისათვის მოკვლა. მან ამ საქციელით კატეგორიულად აკრძალა ადამიანთა შორის მსგავსი ქმედება.

ეს ამბავი მიგვანიშნებს, რომ **„ქელიმეი თევჰდის“** (ღმერთის ერთობის აღიარება) მთქმელი ყველა ადამიანი მუსლიმად უნდა ჩავთვალოთ. ასეთ შემთხვევაში, თუ ადამიანს რაიმე დიდი და ცნობილი უსამართლობა არა

766. „ჩვენ ერთმანეთში ვიფიქრეთ, რომ წმინდა შუამავალმა მისი პატიება ღრმერთს გულში სთხოვა, თუმცა ხმამაღლა ასე მოიქცა, იმ მიზეზით, რომ მის მიერ ჩადენილი დანაშაულის სიმძიმისათვის გაესვა ხაზი და წინ აღდგომოდა ადამიანების ურთიერთხოცვას.“ – ამბობს ამ ჰადისის გადმომცემი თანამიმდევარი.
767. აჰმედი, V, 112; იბნ მაჯე, ფითენი, 1; იბნ ჰიშამი, IV, 302; ვაქიდი, III, 919.





აქვს ჩადენილი, აკრძალულია მის გულახდილობაში ეჭვის შეტანა და მისდამი ცუდი მოპყრობა.

ეს სიტუაცია მიგვანიშნებს, რომ ასეთ შემთხვევაში მუსლიმმა გადაწყვეტილების მიღებისას რეალობას უნდა შეხედოს და უნდა გაითვალიწინოს საკითხი რამდედნად მნიშვნელოვანია. ადამიანი საკუთარ შეხედულებებზე დაყრდნობით, უამრავი დიდი ცოდვის უსამართლობის ჩადენას ვერ გადაურჩებოდა, მას სხვისი შინაგანი სამყაროს განსჯის საფუძველზე გადაწყვეტილების გამოტანის უფლება არა აქვს რადგან თვალხილული სამყაროს განსჯისასაც კი საკმაოდ მაღალია შეცდომის დაშვების ალბათობა.

რომელიმე ადამიანის შესახებ გადაწყვეტიების მიღებისას რეალურ, თვალხილულ ფაქტებზე დაყრდნობის ერთ-ერთი მიზანიც ისაა, რომ ცუდი ზნისა და ქცევის ადამიანებს — „შენ ჩემს გულს შეხედე“ — სიტყვები არ ჰქონოდათ თავის გასასამართლებლად. ჩვენი დროისათვის საკმაოდ აქტუალურ ამ ტაქტიკას, ისლამი ამ ბრძანებისა და წმინდა შუამავლის მიერ მისი ცხოვრებაში გატარების პრაქტიკას საერთოდ არ აძლევს გასაქანს. ვინმეს შესახებ გადაწყვეტილების რეალურ ფაქტებზე დაყრდნობით მიღება, მართალია, ფარისეველთა მიერ ღვთისმსახურების სხვადა-სხვა რიტუალების ზედმიწევნით შესრულების საფუძველზე საკუთარი ურწმუნოების შენიღბვის საუკეთესო საშუალებად შეიძლება მოგვეჩვენოს, მაგრამ სინამდვილეში ის გზას უკეტავს ისეთ დიდ ცდომილებას, როგორიცაა ადამიანის ჩვენი საკუთარი შეხედულებებისამებრ გასამართლება.

## მექას მმართველის დანიშვნა და იქ მასწავლებლის გაგზავნა

წმინდა შუამავალმა მედინადან წასვლამდე ქალაქის მართვისა და მუსლიმების ჰაჯობის საქმეების მოსაწესრიგებლად მმართველად ათაბ იბნ ესიდი დატოვა. უფრო ადრე, ჰუნეინის ბრძოლაში წასვლის წინ, იგი მექას მმართველად ჰყავდა დანიშნული.[768] ათაბი იმ მომენტისათვის მხოლოდ ოციოდე წლის იყო.[769] თუმცა იქ უფრო გამოცდილი და ბრძენი ხალხიც იყო. ამ მაგლითიდან ვხედავთ, რომ თანამდებობაზე შესაბამისი უნარისა და ნიჭის მქონე, ღირსეული, ამ თანამდებობისათვის კომპეტენტური და ღვთისმოშიში პირი უნდა დაინიშნოს.

მსგავსად ამისა, თანამიმდევართა უმრავლესობა, რომელ-თაც ისლამის გაძლიერებასა და დღემდე ასეთი საუკეთესო ფორმით მოღწევაში დიადი წვლილი მიუძღვით, ათაბ იბნ ესიდის მსგავსად ღირსეული ახალგაზრდები იყვნენ. მაგალითად, წინდა შუამავლის გარდაცვალების მომენტში, ყველაზე ბევრი ჰადისის გადმომცემ თანამიმდევართაგან აბდულლაჰ იბნ ომარი და იბნ აბბასი მხოლოდ 13 წლის, წმინდა ენესი, იბნ მესუდი და ძირითადად ქალებისათვის ისლამის სწავლების საკითხში დიადი როლის შემსრულებელი წმინდა აიშე 18-18 წლისანი იყვნენ. ასევე ახალგაზრდები იყვნენ „აქაბეს შეთანხმებაში“ (463) მონაწილეობის მიმღებ თანამიმდევართა და ისლამის გავრცელების მიზნისთვის ბირიმაუნეში დაღუპული ყურანის მასწავლებელთა უმრავლესობაც. ეს მაგალითი გვიჩვენებს, რომ დიდი ყურადღება უნდა მიექცეს იმ ახალგაზრდებს, რომლებმაც მომავალში მნიშ-

768. იბნ ჰიშამი, IV, 69, 148.
769. იბნ ასირი, უსდულ გაბე, III, 556.





ვნელოვანი ფუნქცია და პასუხისმგებლობა უნდა იტვირთონ ისლამთან დაკავშირებით და ძალზე სათუთად უნდა მივუდგეთ მათი განათლების საკითხს.



წმინდა შუამავალი ახალ გამუსლიმებულებისგან დროის დაუკარგავად ყურანისა და სუნნეთის შესწავლას მოითხოვდა. ამ მიზნით მასთან ახალად მისულები რამდენიმე დღით მაინც თანამიმდევართა გვერდით გაძლიერებულ სწავლებას გადიოდნენ. დილით, როცა მას მოინახულებდნენ, მათ ცოდნას შეამოწმებდა და თუ საკმარისად არ მიიჩნევდა, მათ სხვა თანამიმდევრებთან აგზავნიდა ისლამის უფრო საფუძვლიანად შესწავლის მიზნით.

წმინდა შუამავალმა, ამ საკითხისადმი ასეთი სათუთი დამოკიდებულებიდან გამომდინარე, მექელებისათვის ისლამის კანონებისა და ყურანის სასწავლებლად მუაზ იბნ ჯებელი[770] და აბუ მუსა ალ აშარი[771] იქ დატოვა. წმინდა შუამავლის ეს საქციელი საუკეთესო ნიშანია იმის გასაგებად, თუ რაოდენ დიდი ყურადღება უნად მიექცეს ისლამის შესწავლასა და სწავლებას.



770. იბნ ჰიშამი, IV, 148-149; ჰაქიმი, III, 303/5181.
771. ვაქიდი, III, 959.

# ჰიჯრის მე-9 წელი

## ენა — საუკეთესო მახვილი

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ბენი თემიმის ტომის წინააღმდეგ, რომელსაც ზექათის გადახდა არ სურდა, ერთი სამხედრო შენაერთი გააგზავნა უეინეს მეთაურობით. უეინე, მათ მოულოდნელად დაესხა თავს, დაამარცხა და ბევრი ნადავლი და ტყვე იგდო ხელთ.[772]

დამარცხებულთა მრავალრიცხოვანი დელეგაცია, რომელთა შორისაც ბევრი პოეტი ერია, დატყვევებული თანამოძმეების გამოსახსნელად წმინდა შუამავლის წინაშე წარსდგა. წმინდა შუამავალთან შეხვედრას მეჩეთში ელოდნენ. მოუთმენლობისგან. — „გამოდი, შეგვხვდიო" — გაიძახოდნენ, უპატივცემულოდ და მოურიდებლად იქცეოდნენ.

წმინდა შუამავალი მათმა ამ მოურიდებლობამ და შეძახილებმა შეაწუხა. ამის გამო გარდმოვლენილ აიათში ასეა ნაბრძანები:

إِنَّ الَّذِينَ يُنَادُونَكَ مِن وَرَاء الْحُجُرَاتِ أَكْثَرُهُمْ لَا يَعْقِلُونَ

**„უეჭველად, რომელნიც მოგიხმობენ შენ ოთახების გარედან, უმრავლესობას მათგან არაფერი გაეგებათ!"** [773]

772. იბნ სადი, II, 160.
773. სურა ჰუჯურათი, აიათი 4; იბი ჰიშამი, IV, 223, 233.





წმინდა შუამავალი შუადღის ნამაზის ლოცვის შემდეგ მეჩეთის ეზოში დაჯდა.

„შენთან სალექსაოდ და სახოტბო სტრიქონებით შენს სასიამოვნებლად პოეტები წამოვიყვანეთ“, — უთხრეს მას ბენი თემიმის წარმომადგენლებმა.

„მე არც ლექსების სათქმელად წარმოვგზავნილვარ და არც სახოტბო სტრიქონებისთვის,“ — მიუგო მათ წმინდა შუამავალმა, — მაგრამ თქვენ შეგიძლიათ თქვათ, გისმენთ.[774]

ბენი თემიმის დელეგაციიდან ერთი პირი ადგა და მჭევრმეტყველური ქადაგება წაიკითხა. წმინდა შუამავლის ნიშანზე თანამიმდევართაგან საბით იბნ ქაისი ადგა და ღმერთის დიდებასთან და წმინდა შუამავლის შუამავლობასთან დაკავშირებული საუკეთესო ქადაგება ისე წაიკითხა, რომ თემიმელი დაჩრდილა.

ამის შემდეგ, თემიმის შვილთაგან ზიბრიქან იბნ ბედრის მიერ წაკითხულ ლექსს ცნობილმა პოეტმა ჰასან იბნ საბითმა ისლამის სიწმინდის სადიდებელი დიდად შთამბეჭდავი ყასიდათი (სახოტბო ლექსი ალ. ლიტერატურაში) უპასუხა.

თანამიმდევართა ეს გამარჯვება მათი ყურანისადმი, როგორც მჭევრმეტყველებისა და სიტყვის ხატოვანების შეუდარებელი ნიმუშისადმი უსაზღვრო ერთგულების და წმინდა მუჰამმედ შუამავლის, როგორც ადამიანთა შორის ყველაზე საუკეთესო და შეუდარებელი მჭევრმეტყველის აღზრდის შედეგი იყო.

— ამათი ორატორი ჩვენს ორატორზე უმჯობესია, პოეტი — ჩვენს პოეტზე, მათი ხმა — ჩვენს ხმაზე, —

774. იბნ ასირი, უსდულ გაბე, I, 128.

თქვა თემიმელ-მა პოეტმა აქრა იბნ ჰაბისმა, რომელმაც ბოლოს და ბოლოს შეამჩნია ეს ჭეშმარიტება და ამ სიტყვების შემდეგ თავის მეგობრებთან ერთად ისლამი მიიღო. წმინდა შუამავალმა დელეგაციის წევრები უხვად დაასაჩუქრა.[775]

იმ მომენტში წმინდა შუამავლის წინაშე წმინდა ომარსა და წმინდა აბუ ბაქრს ერთმანეთში უმნიშვნელო კამათი მოუვიდათ. ამასთან დაკავშირებით შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تُقَدِّمُوا بَيْنَ يَدَيِ اللهِ وَرَسُولِهِ وَاتَّقُوا اللهَ
إِنَّ اللهَ سَمِيعٌ عَلِيمٌ يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَرْفَعُوا أَصْوَاتَكُمْ
فَوْقَ صَوْتِ النَّبِيِّ وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ
لِبَعْضٍ أَن تَحْبَطَ أَعْمَالُكُمْ وَأَنتُمْ لَا تَشْعُرُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.**

**ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდ და ვერც კი იგრძნოთ თქვენ.“** [776]

ამის შემდეგ წმინდა ომარი წმინდა შუამავალთან საუბრისას ხმას იმდენად იდაბლებდა, რომ შუამავალს

775. იბნ ჰისამი, IV, 232.
776. სურა ჰუჯურათი, აიათები 1-2.





ზოგჯერ მისი სიტყვა არ ესმოდა და იძულებული ხდებოდა მისთვის სიტყვის განმეორება ეთხოვა.[777]

წმინდა შუამავალს დიდი მოწიწებითა და მოკრძალებით ექცეოდნენ დანარჩენი თანამიმდევრებიც. ყველა საშუალებას მიმართავდნენ, რათა იგი არ შეეწუხებინათ. მათ შორის ერთ-ერთი, რომელსაც როხროხა ხმა ჰქონდა, სახლში ჩაიკეტა იმის გამო, რომ ეგონა თავისი ხმით წმინდა შუამავალს აწუხებდა და მანამ არ გამოვიდა გარეთ, სანამ წმინდა შუამავალმა არ დაარწმუნა, რომ ეს ასე არ იყო.[778]

თანამიმდევრები როცა სუფრას წმინდა შუამავალთან ერთად მიუსხდებოდნენ, მანამ არაფერს არ დააკარებდნენ პირს, სანამ წმინდა შუამავალი არ დაიწყებდა ჭამას.[779] მისი ოთახის კარზე ფრჩხილის წვერებით აკაკუნებდნენ და კატეგორიულად თავს იკავებდნენ ყოველი ისეთი ქმედებისაგან, რომელსაც შეიძლებოდა იგი შეეწუხებინა.[780] მასზე საუბრისას სიტყვებს დიდი სიფაქიზით არჩევდნენ და მთვარესა და მზეს ადარებდნენ მას.[781] ასევე დიდ სიფრთხილეს იჩენდნენ მისი ჰადისების გადმოცემისას. თხრობის მომენტში სახეზე ფერი ეცვლებოდათ, ოფლი წურწურით წამოუვიდოდათ, თვალები ცრემლით ევსებოდათ და ყელზე ძარღვები უფართოვდებოდათ.[782] მეჩეთის ირგვლივ მდებარე სახლებიდან ლურსმნის მიჭედების ან პალოს დასობის ხმას თუ გაიგონებდნენ, მაშინვე კაცს გაგზავნიდნენ და „წმინდა შუამავალი არ შეაწუხო-

777. ბუჰარი, მეგაზი, 8.
778. ბუჰარი, თეფსირი, 49/1.
779. აბუ დავუდი, ეთიმე, 15/3766.
780. ბუჰარი, ებედულ მუფრედი, გვ. 316; ჰეისემი, VIII, 40.
781. მუსლიმი, ფედაილი, 109.
782. იბნ სადი, III, 156; იბნ მაჯე მუქადდიმე, 38; დარიმი, მუქადდიმე, 28.

თო“ — გააფრთხილებდნენ. ზოგიერთები კი სახლისათვის კარებს მედინას გარეთ ამზადებინებდა.[783]



ქაბ იბნ ზუჰეირი ერთ-ერთი იმ პოეტთაგანი იყო, რომლებმაც კალამი ისლამის საწინააღმდეგოდ მიმართეს. ისლამის კრიტიკით გაჯერებული მისი შემოქმედების გამო ნებართვა გაიცა, რომ სადაც იგი გამოჩნდებოდა, იქ მოეკლათ. უკვე გამუსლიმებულმა მისმა ძმამ ბუჯეირმა მას რჩევა-დარიგების ხასიათის ერთი ლექსი მისწერა და გააფრთხილა, რომ თუ ასე გააგრძელებდა, მისი აღსასრული უკვე მოახლოებული იყო. სასოწარკვეთილებაში ჩავარდნილი ქაბი ერთი მუსლიმის დახმარებით, წმინდა შუამავლის წინაშე წარსდგა და მორჩილება ისე გამოუცხადა, რომ ვინაობა არ გაუმხელია. მის წინაშე ჩაიმუხლა, დაჯდა, შემდეგ კი წმინდა შუამავალს შემდეგი სიტყვებით მიმართა:

„ალლაჰის შუამავალო! აწ ცოდვებმონანიებულსა და გამუსლიმებულ ქაბ იბნ ზუჰეირს უშიშრად სურს წარსდგეს თქვენი უდიდებულესობის წინაშე. დართავთ ამის ნებას?“

„დიახ!“ — უპასუხა წმინდა შუამავალმა.

„ქაბ იბნ ზუჰეირი მე გახლავარ, წმინდა შუამავალო!“ [784]

მან წმინდა შუამავლის მიერ ამ შეწყალებისადმი მადლიერების გამოხატვის ნიშნად წინასწარ დაწერილი „ბანეთ სუადის“ კითხვა დაიწყო. წმინდა შუამავალს ეს ძალიან ესიამოვნა, ხალათი გაიხადა და მას მოასხა. ამის

783. ქასთალანი, II, 386.
784. იბნ ჰიშამი, IV, 152; ჰაქიმი, III, 675/6480; ჰეისემი, IX, 393.





გამო ამ ლექსს (ყასიდას) „ქასიდეი ბუდრა“ ეწოდა, სადაც სიტყვა „ბუდრა“ არაბულად ხალათს ნიშნავს.

ქაბისთვის ნაჩუქარი ეს წმინდა ხალათი, მისი სიკვდილის შემდეგ წმინდა მუავიემ შეიძინა. ეს წმინდა ხალათი მბრძანებელთა შორის თაობიდან თაობას, დინასტიიდან დინასტიას გადმოეცა და დღემდე მოაღწია, დღეს კი სტამბოლში, თოფქაფის სასახლის მუზეუმში ინახება.

„ქასიდეი ბუდრე“ ერთ სხვა ლექსსაც ჰქვია, რომელიც იმამ ბურისს ეკუთვნის.[785] მაგრამ ამ მეორე ყასიდას ნამდვილი სახელი „ქასიდეი ბურეა“, სადაც სიტყვა „ბურე“ ავადმყოფობის განკურნვას ნიშნავს. მას ეს სახელი იმ მიზეზით ეწოდა, რომ ბურისი ამ ლექსის წაკითხვის შემდეგ, ალლაჰის ნებით, დამბლისგან განიკურნა.

## ცოდვილის მოტანილი ამბავი გადაამოწმეთ!

ჰიჯრის მე-9 წელს წმინდა შუამავალმა მუსთალიქის შვილებს ზექათის ასაკრებად ველიდ იბნ უქბე გაუგზავნა. როცა ველიდმა მის შესახვედრად შეკრებილი მუსთალიქის შვილები დაინახა, ეგონა, ისლამამდე მათ შორის არსებული უთანხმოების გამო მას მოკვლას უპირებდნენ და შეეშინდა. უკან რომ დაბრუნდა, სიტუაცია წმინდა შუამავალს სულ სხვანაირად აუხსნა:

„წმინდა შუამავალო! ისინი ისლამს განდგომიან. ზექათის გადახდაზე უარი განაცხადეს. ლამის სიცოცხლეს გამომასალმესო,“ — ცილი დასწამა მათ.

785. მუჰამმედ იბნ საიდ ალ ბურისი – წარმოშობით ეგვიპტელი, სავარაუდოდ XIII საუკუნეში მამლუქების ხანაში მოღვაწეობდა. (608/1211-694/1296) ( ჰ. იბრაჰიმი შენერი, ქასიდეი ბუდრე ქასიდეი ბურე ვე სუ ქასიდესი, გვ. 32, 60)

წმინდა შუამავალმა მათ დასასჯელად სამხედრო შენაერთი მოამზადა. როცა მუსთალიქმა ეს გაიგო, ველიდის შესახვედრად სასწრაფოდ მედინაში ჩავიდა. იქ მათ დასასჯელად მომზადებული სამხედრო დანაყოფი შემოხვდათ. საქმის ნამდვილი არსი გაირკვა. ამ დროს უზენაესმა ალლაჰმა აიათი გარდმოავლინა, რომლითაც ყველა მუსლიმს აფრთხილებდა, რომ არც ერთ საკითხთან დაკავშირებული გადაწყვეტილება არ მიეღოთ ინფორმაციის ზედმიწევნით გადამოწმების გარეშე.

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا إِن جَاءكُمْ فَاسِقٌ بِنَبَأٍ فَتَبَيَّنُوا
أَن تُصِيبُوا قَوْماً بِجَهَالَةٍ فَتُصْبِحُوا عَلَى مَا فَعَلْتُمْ نَادِمِينَ
وَاعْلَمُوا أَنَّ فِيكُمْ رَسُولَ اللهِ لَوْ يُطِيعُكُمْ فِي كَثِيرٍ مِّنَ الْأَمْرِ لَعَنِتُّمْ
وَلَكِنَّ اللهَ حَبَّبَ إِلَيْكُمُ الْإِيمَانَ وَزَيَّنَهُ فِي قُلُوبِكُمْ وَكَرَّهَ إِلَيْكُمُ
الْكُفْرَ وَالْفُسُوقَ وَالْعِصْيَانَ أُوْلَئِكَ هُمُ الرَّاشِدُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ.**

**იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა. თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში, უთუოდ, ცუდ მდგომარეობაში აღმოჩნდებოდით. მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება,**





**უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი, “** [786]

*„აბად! მათთან ერთად წადი! ზექათი აკრიფე! ზექათად საუკეთესო ქონების გამორთმევას მოერიდე!“ —* უბრძანა წმინდა შაუამავალმა აბად იბნ ბიშრს. მან მუსთალიქის შვილებთან 10 დღე დაჰყო და ყურანი და ისლამი ასწავლა მათ.[787]

ხანდახან ზოგი ისეთი მცდარი ამბავი, რომელსაც საფუძვლად ცოდვა უდევს, უეჭველ ჭეშმარიტებად ალიქმება და სიტყვიერი გადმოცემის გზით, შესაძლოა, ჩვენთვის კე-თილმოსურნე ვინმე გულუბრყვილოს მეშვეობით, ჩვენამდეც მოაღწიოს. ასეთ შემთხვევაში აუცილებლად უნდა გვახსოვ-დეს, რომ ასეთი ამბის მთქმელი შეიძლება ცოდვილად არ ჩაითვალოს, მაგრამ მხოლოდ უსაფუძვლო გადმოცემაზე დაყრდნობილი ამბის დაჯერებას და მის გავრცელებას დიადი პასუხისმგებლობა ახლავს. იმ შემთხვევაში, თუ ეს ამბავი სინამდვილეს შეესაბამება, არანაირი პრობლემა არ შეიქმნება. მაგრამ ამ ამბის მცდარობის შემთხვევაში, რეალური ხდება საკუთარი თავის ისეთი დიდი ცოდვების კლანჭებში ჩაგდების საფრთხე, როგორიცაა ადამიანის უფლებების დარღვევა და ჭორაობა. ამიტომაც უსაფუძვლო და მხოლოდ გადმოცემაზე დაყრდნობილ ამბებთან მიმართებაში ყოველთვის წინდახედულად მოქცევა გვმართებს.

786. სურა ჰუჯურათი, აიათები 6-7.
787. აჰმედი, IV, 279; იბნ ჰიშამი, III, 340-341; იბნ სადი, II, 161.

## რწმენის დიდი გამოცდა: თებუქის ლაშქრობა

*(ჰიჯრის წელთაღრიცხვით 9 წელი, რეჯების თვე / ჩვენი წელთაღრიცხვით 630 წლის ოქტომბერ-ნოემბერი)*

თებუქი მედინასა და დამასკოს შორის მდებარე ერთ-ერთი ქალაქია. თებუქის ლაშქრობა უკანასკნელია იმ ლაშქრობათა შორის, რომლებშიც წმინდა შუამავალი უშუალოდ მონაწილეობდა. ეს ლაშქრობა თითქმის მუთას ომის გაგრძელება იყო. ბიზანტიის იმპერატორს მუთას ომში განცდილი მარცხის გამო მუსლიმების გაძლიერებამდე მთელი არაბეთის ნახევარკუნძულის დაპყრობა სურდა. ის ამ მიზნის განსახორციელებლად ქრისტიანი არაბების გამოყენებას ცდილობდა. გასსანები, რომლებსაც იგივე სურვილი ამოძრავებდათ, მზად იყვნენ ამ შეტევისათვის. მტრის მზადების ამბავი მედინაში სავაჭრო ქარავანმა მიიტანა და იქაურებს ამცნო, რომ მათ სამშობლოს მალე მტერი დაესხმოდა თავს.

შეტყობინების მიღებისთანავე წმინდა შუამავალმა საყოველთაო მობილიზაცია გამოაცხადა. მანამდე ყოველი სამხედრო მოქმედება ფარულად ხორციელდებოდა და ყველაფერი კეთდებოდა იმისათვის, რომ სამხედრო მოქმედება მაქსიმალურად საიდუმლოდ წარმართულიყო, თებუქზე ლაშქრობისას კი ეს ასე არ მოხდა. ცხელი დღეები იდგა. მტერი ძლიერი, სამიზნე ადგილი კი შორი იყო. მდგომარეობას ისიც ართულებდა, რომ იმ წელს მედინაში მოუსავლიანობა იყო და მუსლიმები ეკონომიკურადაც მძიმე მდგომარეობაში იყვნენ.[788]

მუსლიმთა ამ ყოფით ფარისევლებმაც ისარგებლეს და მუსლიმთა სულიერი სიმტკიცის გატეხვას შეეცადნენ.

788. იბნ სადი, II, 165; ბუჰარი, თეფსირი, 66/2.





„ბიზანტია ბავშვის სათამაშო ხომ არ ჰგონია. უკვე ცხადად ვხედავ ტყვედ ჩავარდნილ მუჰამედსა და მის თანამიმდევრებს," — გაიძახოდა მათი ლიდერი აბდულაჰ იბნ უბეი.

„ასეთ სიცხეში ლაშქრობა გაგონილა?" — აყაყანდა ფარისეველთა ერთი ნაწილიც. ამის საპასუხოდ წმინდა აიათში ასეა ნაბრძანები:

فَرِحَ الْمُخَلَّفُونَ بِمَقْعَدِهِمْ خِلاَفَ رَسُولِ اللّهِ وَكَرِهُواْ أَن يُجَاهِدُواْ بِأَمْوَالِهِمْ وَأَنفُسِهِمْ فِي سَبِيلِ اللّهِ وَقَالُواْ لاَ تَنفِرُواْ فِي الْحَرِّ قُلْ نَارُ جَهَنَّمَ أَشَدُّ حَرّاً لَّوْ كَانُوا يَفْقَهُونَ

**„გაიხარეს ურჩებმა უსაქმოდ ჯდომით. ალლაჰის შუამავლის ნების წინააღმდეგ, არ ისურვეს, რომ ებრძოლათ თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით ალლაჰის გზაზე, და თქვეს: „ნუ გაილაშქრებთ ასეთ სიცხეში", უთხარი: „ჯოჯოხეთის ცეცხლი უფრო ცხელია!" იქნებ, გონს მოვიდნენ!"** [789]

ლაშქრობას ზოგიერთმა ბედუინმაც აარიდა თავი უსაფუძვლო მიზეზებით. ეს ამბავი აიათში ასეა ნაბრძანები:

وَجَاء الْمُعَذِّرُونَ مِنَ الأَعْرَابِ لِيُؤْذَنَ لَهُمْ وَقَعَدَ الَّذِينَ كَذَبُواْ اللّهَ وَرَسُولَهُ سَيُصِيبُ الَّذِينَ كَفَرُواْ مِنْهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ

**„და მოვიდნენ მომიზეზენი ბედუინთაგან, რათა ნება მისცემოდათ მათ. და დასხდნენ (სახლებში), რომელთაც**

789. სურა თევბე, აიათი 81.





**ალლაჰი და მისი შუამავალი ცრუდ ჩათვალეს. სულ მალე მათ, რომელნიც მათგან ურწმუნონი იყვნენ, დაატყდებათ მწარე სასჯელი!“** [790]

ამის შემდეგ ყურანმა ხაზი გაუსვა მორწმუნეთა და ურწმუნოთა (ფარისეველთა) ერთმანეთისგან განმასხვავებელ თვისებებს:

لَوْ كَانَ عَرَضاً قَرِيباً وَسَفَراً قَاصِداً لاَّتَّبَعُوكَ وَلَكِن بَعُدَتْ
عَلَيْهِمُ الشُّقَّةُ وَسَيَحْلِفُونَ بِاللّهِ لَوِ اسْتَطَعْنَا لَخَرَجْنَا
مَعَكُمْ يُهْلِكُونَ أَنفُسَهُمْ وَاللّهُ يَعْلَمُ إِنَّهُمْ لَكَاذِبُونَ

**„რომ ყოფილიყო ამქვეყნიური სიტკბოება ახლოს და მგზავრობა იოლი, უეჭველად, გამოგყვებოდნენ შენ. მაგრამ მათ ძალაგამომცლელი მგზავრობა ეშორავათ და ალლაჰზე ფიცი დაიწყეს: რომ შეგვძლებოდა, აუცილებლად გამოგყვებოდით თქვენ! თავიანთ სულს იღუპავენ, ხოლო ალლაჰმა უწყის, რომ ეგენი დიახაც ცრუნი არიან.“** [791]

لاَ يَسْتَأْذِنُكَ الَّذِينَ يُؤْمِنُونَ بِاللّهِ وَالْيَوْمِ الآخِرِ أَن يُجَاهِدُواْ بِأَمْوَالِهِمْ
وَأَنفُسِهِمْ وَاللّهُ عَلِيمٌ بِالْمُتَّقِينَ إِنَّمَا يَسْتَأْذِنُكَ الَّذِينَ لاَ يُؤْمِنُونَ بِاللّهِ
وَالْيَوْمِ الآخِرِ وَارْتَابَتْ قُلُوبُهُمْ فَهُمْ فِي رَيْبِهِمْ يَتَرَدَّدُونَ

**„რომელთაც სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, და რომ იბრძოლონ თავიანთი ქონებითა და თავიანთი**

790. სურა თევბე, აიათი 90.
791. სურა თევბე, აიათი 42.





**სულით, შენგან ნებას არ მოითხოვენ. რამეთუ ალლაჰი უწყის ღვთისმოშიშებს!**

შენგან ნებართვას მხოლოდ ისინი მოითხოვენ, რომელთაც არ სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, და აიტაცა მათი გულები ეჭვმა, და ამ ეჭვშივე ორჭოფობენ.“ [792]

ფარისეველნი ლაშქრობისათვის საერთოდ არ მომზადებულან. ეს აშკარად მოწმობდა, რომ საერთოდ არ სწადდათ ლაშქრობაში მონაწილეობის მიღება.

وَلَوْ أَرَادُواْ الْخُرُوجَ لأَعَدُّواْ لَهُ عُدَّةً

**„და რომ წასვლა სდომებოდათ, ნამდვილად მოემზადებოდნენ საამისოდ. ...“** [793] ბრძანებს ალლაჰი ყურანში ამასთან დაკავშირებით.

ლაშქრობაზე უარის თქმით ფარისეველთა ნამდვილი სახის წარმოჩენაც ღვთიური წყალობა იყო. აბდულლაჰ იბნ უბეი ამ შემთხვევაშიც ისე მოიქცა, როგორც უჰუდის ბრძოლაში, უკან გაბრუნდა. ამის თაობაზე ალლაჰი ბრძანებს:

وَلَكِن كَرِهَ اللّهُ انبِعَاثَهُمْ فَثَبَّطَهُمْ وَقِيلَ اقْعُدُواْ مَعَ الْقَاعِدِينَ
لَوْ خَرَجُواْ فِيكُم مَّا زَادُوكُمْ إِلاَّ خَبَالاً ولأَوْضَعُواْ خِلاَلَكُمْ يَبْغُونَكُمُ
الْفِتْنَةَ وَفِيكُمْ سَمَّاعُونَ لَهُمْ وَاللّهُ عَلِيمٌ بِالظَّالِمِينَ

**„...მაგრამ მათი ქცევა, საზიზღრად სცნო ალლაჰმა. ამრიგად, ჩამოაცილა ისინი და ებრძანათ მათ: დაჯექით მჯდომიარებთან ერთად!**

792. სურა თევბე, აიათები 44-45.
793. იქვე, აიათი 46.




**რომ წამოსულიყვნენ ისინი თქვენთან ერთად, არაფერს შეგმატებდნენ უწესრიგობის გარდა. თქვენ შორის ირბენდნენ და უკეთურობას დასთესდნენ. და თქვენ შორის არიან მომსმენნი მათი . და ალლაჰმა უწყის უსამართლოები.“** [794]

ფარისევლებს, რომლებმაც ახლავე წამოიწყეს პანიკა, მართლაც ომის მომენტში დიდი ზარალი მოჰქონდათ. მათი ორგულობის, სიცრუის, ცილისწამებისა და მხდალობის წყალობით, ისლამის მთელ ლაშქარში შფოთს თესავდნენ და მათი ყოველი ასეთი საქციელი დიდი საფრთხის წინაშე აყენებდა ისლამის ლაშქარს. სწორედ ამ მიზეზით მუსლიმებს ღმერთის წყალობა ეწიათ და ფარისევლებმა ამ ლაშქრობაში მონაწილეობაზე, მოსალოდნელი ბევრი სიძნელისა და საფრთხის შიშით, უარი განაცხადეს, რითაც მუსლიმები ამჯერად ანალოგიურ საფრთხეს გადაურჩნენ.

ფარისევლები სხვადასხვა მიზეზებს იგონებდნენ და წმინდა შუამავალს ლაშქრობიდან განთავისუფლების ნებას სთხოვდნენ. ამ „საპატიო მიზეზების“ ძიებაში ზოგმა ისიც კი განაცხადა: „იმისა გვეშინია, იქ რომ ბერძენი ქალიშვილები შეგვხდნენ, შესაძლოა, თავი ვერ შევიკავოთ და შევსცოდოთო“. ასეთნაირად ცდილობდნენ რაღაც სასაცილო მიზეზებზე ამოფარებით თავიანთი ფარისევლობა დაეფარათ. მაგრამ ალლაჰმა მათი ნამდვილი სახე სააშკარაოზე გამოიტანა:

وَمِنْهُم مَّن يَقُولُ ائْذَن لِّي وَلاَ تَفْتِنِّي أَلاَ فِي الْفِتْنَةِ
سَقَطُواْ وَإِنَّ جَهَنَّمَ لَمُحِيطَةٌ بِالْكَافِرِينَ

794. იქვე, აიათები 46-47.





**„და მათგან, ვინც ამბობს: ნება მომეცი, განსაცდელში არ ჩამაგდო. ნუთუ არ არიან ისინი უკვე განსაცდელში ამოსვრილნი. და უეჭველად, ჯოჯოხეთი გარშემოერტყმება ურწმუნოებს!“** [795]

ღმერთი ერთი მხრიდან ფარისევლებს საშინელი ტანჯვით ემუქრებოდა, მეორე მხრიდან კი იმ მორწმუნეებს აფრთხილებდა, რომლებიც ფარისეველთა გავლენით ცოტათი შედრკნენ:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ مَا لَكُمْ إِذَا قِيلَ لَكُمُ انفِرُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ اثَّاقَلْتُمْ إِلَى الأَرْضِ أَرَضِيتُم بِالْحَيَاةِ الدُّنْيَا مِنَ الآخِرَةِ فَمَا مَتَاعُ الْحَيَاةِ الدُّنْيَا فِي الآخِرَةِ إِلاَّ قَلِيلٌ إِلاَّ تَنفِرُواْ يُعَذِّبْكُمْ عَذَاباً أَلِيماً وَيَسْتَبْدِلْ قَوْماً غَيْرَكُمْ وَلاَ تَضُرُّوهُ شَيْئاً وَاللّهُ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! რა გემართებათ თქვენ, როცა მოგიწოდებენ ალლაჰის გზაზე საბრძოლველად, წელს რატომ ითრევთ დედამიწაზე, ნუთუ ამქვეყნიური ცხოვრება არჩიეთ იმქვეყნიურს? არადა მიწიერი ცხოვრების სიტკბოება ძალიან უმნიშვნელოა იმქვეყნიურთან შედარებით!**

**თუ სალაშქროდ არ წახვალთ, იგი დაგსჯით მწარე სასჯელით და ჩაგანაცვლებთ თქვენ სხვა ხალხებით. და ვერაფერს ავნებთ მას, რამეთუ ალლაჰი ყოვლისშემძლეა!“**[796]

795. სურა თევბე, აიათი 49.
796. სურა თევბე, აიათები 38-39.

انْفِرُواْ خِفَافاً وَثِقَالاً وَجَاهِدُواْ بِأَمْوَالِكُمْ وَأَنفُسِكُمْ
فِي سَبِيلِ اللّهِ ذَلِكُمْ خَيْرٌ لَّكُمْ إِن كُنتُمْ تَعْلَمُونَ

**„წადით, როგორც ქვეითი და როგორც ამხედრებული, და იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და თქვენი სულით. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!“** [797]

ამ გაფრთხილებამ მუსლიმები აღანთო. შემდრკალი გულები ბრძოლის სულისკვეთებით აევსოთ. თითოეულმა მუსლიმმა რწმენის უსაზღვრო მობილიზება მოახდინა, რამეთუ ისლამის სამშობლოზე მტრის თავდასხმის შემთხვევაში მათ წინააღმდეგ ბრძოლა სავალდებულო იყო და ყოველი მუსლიმი ვალდებული იყო დამორჩილებოდა ამ ბრძანებას. მათ კი, ვინც ამ პასუხისმგებლობისაგან თავისუფლდებოდა, ალლაჰი ასე ახასიათებს:

لَّيْسَ عَلَى الضُّعَفَاء وَلاَ عَلَى الْمَرْضَى وَلاَ عَلَى الَّذِينَ
لاَ يَجِدُونَ مَا يُنفِقُونَ حَرَجٌ إِذَا نَصَحُواْ لِلّهِ وَرَسُولِهِ
مَا عَلَى الْمُحْسِنِينَ مِن سَبِيلٍ وَاللّهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ

**„ცოდვად არ ეთვლებათ უძლურებს, არც სნეულებს და არც იმათ, რომელთაც არ მოეპოვებათ გაიღონ რამე, თუკი შეაგონებენ ისინი ალლაჰისა და მისი შუამავლისადმი. არცა კეთილისმქმნელთა წინააღმდეგ არსებობს საყვედური. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“** [798]

797. სურა თევბე, აიათი 41.
798. სურა თევბე, აიათი 91





როგორც აიათის შინაარსიდან ჩანს, ვისაც ომში მონაწილეობის პასუხისმგებლობა ეხსნებათ, მათ წინ უნდა აღუდგნენ შუღლის გაღვივებას სამშობლოში, არ უნდა გაავრცელონ მცდარი ამბავი, ომში წასულ მებრძოლების ოჯახებს უნდა დაეხმარონ და სიკეთე უნდა ჰქნან. ასე მოქცევის შემთხვევაში მათ ომში წაუსვლელობის ცოდვა აღარ დაეწერებათ. მაგრამ ვინაიდან მათი ომში წასვლის აკრძალვა არ არსებობს, მათგან ნებისმიერ მსურველს შეუძლია მონაწილეობა მიიღოს ომში იმ პირობით, რომ საკუთარ ჯარს ტვირთად არ დააწვება და პრობლემებს არ შეუქმნის.

თებუქზე სალაშქროდ მზადებისას მუსლიმები ალლაჰისა და მისი შუამავლისათვის თავის გასაწირად მთელი სულიერი და მატერიალური ძალების მობილიზებით იყვნენ დაკავებული. მუსლიმ ღატაკთაგან შვიდმა ომში წასასვლელად სამგზავრო პირუტყვი ვერ იშოვა. საერთოდ კი ორ, ხანდახან კი სამ ჯარისკაცს ერთი აქლემი მოუწია და მორიგეობით ჯდებოდნენ. მაგრამ იყვნენ ისეთებიც, რომლებმაც მორიგეობით დასაჯდომი აქლემიც ვერ იშოვეს, მიუხედავად იმისა, რომ მთელი არსებით სწყუროდათ სალაშქროდ წასვლა და წმინდა შუამავლის გვერდით ყოფნა. ასეთები წმინდა შუამავალთან მივიდნენ და სიტუაცია გააცნეს. როცა მისგანაც „მეტი აქლემი არ გვყავსო“ პასუხი მიიღეს, თვალცრემლიანები დაბრუნდნენ. ეს ცრემლები მათ ღმერთმა დაუფასა. ის აიათში ამასთან დაკავშირებით ბრძანებს:

وَلاَ عَلَى الَّذِينَ إِذَا مَا أَتَوْكَ لِتَحْمِلَهُمْ قُلْتَ لاَ أَجِدُ مَا أَحْمِلُكُمْ عَلَيْهِ
تَوَلَّواْ وَّأَعْيُنُهُمْ تَفِيضُ مِنَ الدَّمْعِ حَزَناً أَلاَّ يَجِدُواْ مَا يُنفِقُونَ

**„და არც იმათ, რომელნიც შენთან მოვიდნენ და სამგზავრო ცხოველები გთხოვეს, შენ კი უთხარი: თქვენთვის ცხოველები არ მომეძებნებაო. უკან გაბრუნებულებს თვალზე ცრემლი მოედინებოდათ, დამწუხრებულებს იმით, რომ არ ებადათ, რამე გაეღოთ.“** [799]

„რა გატირებთ?“ — ჰკითხა წმინდა შუამავალთან შეხვედრიდან დაბრუნებულ ამ აიათში ნაგულისხმევ მორწმუნეთაგან თვალცრემლიან აბდურრახმან იბნ ქაბისა და აბდულლაჰ იბნ მუგაფელს იბნ იამინმა.

„წმინდა შუამავალს ვეახელით და აქლემი ვთხოვეთ ლაშქრობაში წასასვლელად, მაგრამ ვერ გვიშოვა. სამგზავრო პირუტყვი არ გვყავს, რომ წმინდა შუამავალს ლაშქრად გავყვეთ,“ — უპასუხეს მათ.

იბნ იამინმა მათ სამგზავროდ ერთი აქლემი და სურსათ-სანოვაგეც მისცა გარკვეული რაოდენობის ხურმის სახით. ანალოგიური მიზეზით თვალცრემლიან სხვა ორ მორწმუნეს წმინდა აბბასმა, კიდევ სხვა სამს — წმინდა ოსმანმა[800] და ასეთ მდგომარეობაში მყოფთა ერთ ნაწილს კი შემდეგ წმინდა შუამავალმა უშოვა სამგზავრო პირუტყვი.[801] ეკონომიკური უმწეობის გამო ასეთ მგომარეობაში ჩავარდნილმა ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულითა და ერთგულებით აღსავსე მორწმუნეებმაც აისრულეს საწადელი.

ეს იმ უამრავ მაგალითთაგან ერთ-ერთია, რომელიც გვიჩვენებს, თუ როგორ ერთგულებას იჩენდნენ წმინდა შუამავლის თანამიმდევარნი ალლაჰის გზაზე ბრძოლაში.

799. სურა თევბე, აიათი 92.
800. იბნ ჰიშამი, IV, 172; ვაქიდი, III, 994.
801. ბუჰარი, მეგაზი, 78.





თებუქის ლაშქრობასთან დაკავშირებულ ერთ სამაგალი-თო ამბავსაც ვასილე იბნ ესქა გადმოგვცემს:

— ჩემს წილ ნადავლს დავუთმობ, ვინც თავის სამგზავრო პირუტყვზე შემსვამს, — ვთქვი მედინაში ხმამაღლა თებუქის ლაშქრობაზე წასვლის დღეებში.

ანსართაგან ერთმა ხანდაზმულმა პირმა თავის სამგზავრო პირუტყვზე მორიგეობით შეჯდომა შემომთავაზა.

„შევთანხმდით!“ — ვუთხარი მაშინვე.

„თუ თანახმა ხარ, წამოდი, ალლაჰის წყალობით,“ — მომიგო მან. გზას ასეთ კეთილ თანამგზავრთან ერთად გავუდექი. ალლაჰმა ნადავლად გარკვეული რაოდენობის აქლემი მარგუნა. აქლემები მას მივუყვანე.

„ეგ აქლემები შენია, შეგიძლია წაიყვანო,“ — მითხრა მან.

„ჩვენი შეთანხმების მიხედვით, ესენი შენ გეკუთვნის,“ - შევახსენე მას.

„ძმაო, შენი ნადავლი წაიღე. მე შენი ეს მატერიალური წილი არ მდომებია. (ამ საქმით შენს მიერ მოგებულ მადლში შეზიარება ვიფიქრე),“ — მომიგო მან.[802]

ამ სამაგალითო ლაშქრობისას, ამქვეყნიური მატერი-ალური ქონების საიმქვეყნო კაპიტალად გარდაქმნისა და მისი მეშვეობით სამოთხის ყიდვის სწრაფვამ და ენთუზიაზმმა მწვერვალს მიაღწია. ისეთი ამბები ხდებოდა, რომ ყოველივე უბადლო მაგალითებად რჩებოდა ადამიანის ხსოვნაში ქვეყნიერების აღსასრულამდე. მორწმუნეები წმინდა შუამავლის ირგვლივ ფარვანასავით ტრიალებდნენ, „წმინდა შუამავალო, ჩვენი დედებიც შენი ჭი-

802. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 113/2676.

რის სანაცვლოდ იყოს, მამებიცა და ჩვენი სიცოცხლეცო“ გაიძახოდნენ და ამ სიტყვებით გამოხატავდნენ ალლაჰის გზაზე მათ შესაძლებლობებში და განკარგულებაში არსებული ყველაფრით გამოჩენილ ერთგულებას.

ასეთი სწრაფვა და წყურვილი თანამიმდევრებმა შემდგომშიც გააგრძელეს. მაგალითად, იბნ უმმი მექთუმმა, ღვთისმოშიშობის ზემოთ მოყვანილ აიათში გაცხადებული ფორმა არჩია და, მიუხედავად იმისა, რომ ორივე თვალიდან ბრმა იყო, ქადისიეს ომში მიიღო მონაწილეობა. უფრო მეტიც, ამ ომში ისლამის ლაშქრის მედროშეობაც კი გასწია.

ზემოთმოყვანილ აიათებში გადმოცემული გაფრთხილე-ბების გავლენით, მოკლე ხანში 30 000-მდე მეომრისგან შემდგარი[803] ისლამის ძლიერი ლაშქარი შეგროვდა. წმინდა შუამავალმა მელიქ იბნ ნეჯარის შვილების დროშა უმარე იბნ ჰაზმს ჩააბარა, შემდეგ კი, როცა ზეიდ იბნ საბითი შენიშნა, დროშა უმარეს გამოართვა და მას მისცა.

„მიწყრები, წმინდა შუამავალო?“ — შეცბა უმარე.

„არა, ვფიცავ არ გიწყრები! — დაამშვიდა იგი წმინდა შუამავალმა, — მაგრამ, მართალია ყურანი შენც შეისწავლე, მაგრამ იმან ყურანი შენზე უკეთესად დაიზეპირა. არჩევანი ყოველთვის იმაზე ვრცელდება, ვინც უფრო ძლიერ იცის ყურანი, თუნდაც ცხვირმოჭრილი ზანგი მონა იყოს ის.

ევსსა და ჰაზრეჯის ტომებსაც ებრძანა, დროშა მათგან ყურანის ყველაზე უკეთ მცოდნესათვის ჩაებარები-

803. ვაქიდი, III, 1002; იბნ სადი, II, 166.





ნათ. ამ ბრძანების შესაბამისად, ავფისშვილების დროშა აბუ ზეიდს ჩააბარეს, ბენი სელიმეს დროშა კი — მუაზს.[804]

## საგზლის შეგროვება

სალაშქროდ წასვლამდე წმინდა შუამავალმა თანამებრძოლებს, პირველ რიგში, საგზლის მოგროვება ურჩია. მაშინ მედინაში შიმშილობა მძვინვარებდა. ამის მიუხედავად, თანამიმდევრებმა დიდი მოთმინებისა და ერ-თგულების უნარი გამოავლინეს, ამქვეყნიური ყოველგვარი სულიერი და მატერიალური სადარდებელი დაივიწყეს და საგზლის მოგროვებაში ერთმანეთს შეეჯიბრნენ. წმინდა აბუ ბაქრმა მთელი თავისი სიმდიდრე მოიტანა.

*„ისე არავისი ქონებით მისარგებლია, როგორც აბუ ბაქრის,“* — თქვა წმინდა შუამავალმა.

წმინდა შუამავლის ამ სიტყვებზე წმინდა აბუ ბაქრს თვალებიდან ცრემლები გადმოსცვივდა.

„მე და ჩემი ქონებაც მხოლოდ შენთვის არ ვარსებობთ, წმინდა შუამავალო?“ — უთხრა წმინდა აბუ ბაქრმა მას და ამ სიტყვებით ხაზი გაუსვა იმ გარემოებას, რომ მან საკუთარი სიცოცხლე, ყველაფერთან ერთად წმინდა შუამავალს მიუძღვნა.

*„ცოლ-შვილს რა დაუტოვე, აბუ ბაქრ?“* — ჰკითხა მას წმინდა შუამავალმა.

„ალლაჰის შუამავალი დავუტოვე!“ — განაცხადა მან.[805]

804. ვაქიდი, III, 1003.
805. თირმიზი, მენაქიბი, 16/3675.

წმინდა ომარმა საკუთარი ქონების ნახევარი მიიტანა. ამჯერად ფიქრობდა, რომ ამ საკითხში აბუ ბაქრს აჯობებდა, მაგრამ კვლავ შეცდა.

წმინდა ოსმანმაც 1000 დინარი და 300 აქლემი შესწირა ჯარს თავისი ალჭურვილობითურთ. წმინდა შუამავალმა მის ამ საქციელს ხოტბა შემდეგი სიტყვებით შეასხა:

*„ოსმანს ამის შემდეგ (გაღებული ამ წყალობის საფუძველზე) მისი ვერც ერთი საქციელი ვეღარ დააზარალებს.“*[806]

წმინდა ოსმანის ოჯახმა, ამასთან ერთად, მთელი მათი კუთვნილი ძვირფასი სამკაულებიც მოიტანა. წმინდა შუამავალს მიართვეს მათი კუთვნილი ძვირფასი სამკაულები თანამიმდევარმა ქალებმაც.[807] მათი მაგალითით აღტაცებულმა ერთმა 11 წლის მორწმუნე გოგონამ კი პატარაობისას მისთვის ნაჩუქარი საყურეები რომ ვეღარ მოიხსნა, ყურების დაზიანებას აღარ მოერიდა, ძალით ჩამოიგლიჯა და წმინდა შუამავალს წინ დაუდო.

ეს საყოველთაო სულისკვეთება და ენთუზიაზმი ღარიბ მორწმუნეებსაც დაუფლებოდა, მიუხედავად იმისა, რომ ლაშქრისთვის შესაწირი არაფერი გააჩნდათ. მაგალითად, მათგან აბუ აქილმა მთელი ღამე მუხლჩაუხრელად იმუშავა და გამომუშავებული ორი ქილა ხურმის ერთი ნაწილი ოჯახს მიუტანა, მეორე კი — ლაშქარს.

*„ღმერთმა ეს მოტანილიც ბარაქიანი გამოაყენოს და სახლში დატოვებულიც,“* — დალოცა იგი წმინდა შუამავალმა.[808]

806. თირმიზი, მენაქიბი, 18/3700; აჰმედი, V, 63.
807. ვაქიდი, III, 992.
808. თაბერი, თეფსირი, X, 21.





ფარისევლებმა, გარდა იმისა, რომ არანაირი დახმარება არ გაიღეს, აბუ აქილს თვალთმაქცობა დააბრალეს.

უქებე იბნ ემრი გადმოგვცემს:

„როცა სამოწყალოს გაცემასთან დაკავშირებული აიათი[809] გარდმოევლინა, სალაშქროდ საგზლის შესაგროვებლად ზურგით ტვირთის ზიდვა დავიწყეთ. ამ დროს ერთი კაცი მოვიდა და საკმაოდ ბლომად საწყალობელი მოიტანა, „ამას თავის წარმოსაჩენად აკეთებსო“, თქვეს ფარისევლებმა. სხვა პირმა ერთი ქილა ხურმა მოიტანა. „ალლაჰს ამის ერთი ქილა ხურმა რაში სჭირდებაო“, თქვეს ისევ ფარისევლებმა. ამის გამო შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

الَّذِينَ يَلْمِزُونَ الْمُطَّوِّعِينَ مِنَ الْمُؤْمِنِينَ فِي الصَّدَقَاتِ
وَالَّذِينَ لاَ يَجِدُونَ إِلاَّ جُهْدَهُمْ فَيَسْخَرُونَ مِنْهُمْ سَخِرَ اللّٰهُ
مِنْهُمْ وَلَهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ

**„რომელნიც ძრახავენ ნებაყოფლობით წყალობის გამღებ მორწმუნეებს და იმათ, რომელთაც არაფერი აბადიათ, გარდა თავიანთი გულმოდგინებისა და ამის გამო გასცინიან მათ, ალლაჰმა გასცინა მათ. და მათთვისაა მწარე სასჯელი!“** [810]

809. სამოწყალოს გაღებასთან დაკავშირებული აიათი სურა „თევბეს“ 103-ე აიათია. ამ სურას შემცველი აიათების უმრავლესობა თებუქს ეხება: „მიიღე მათი ქონებიდან სამოწყალო (ზექათი), რათა მისით განწმინდო და განამართლო ისინი. და დალოცე ისინი, (რამეთუ) უეჭველად, დალოცვა შენი მათთვის სიმშვიდეა. (და რამეთუ) ალლაჰი გამგონეა, (და) მცოდნეა.“

810. სურა თევბე, აიათი 79; ბუჰარი, ზექათი, 10; მუსლიმი, ზექათი, 72.

როგორც ჰადისის სხვადასხა ვარიანტებიდან ირკვევა, სამოწყალოდ ბევრი ფულის მომტანი პირი აბდურრაჰმან იბნ ავფი იყო, ერთი ქილა ხურმის მომტანი კი — აბუ აქილი.

ღარიბ მორწმუნეთაგან ულბე იბნ ზეიდი შუაღამის შემდეგ ადგა, ნამაზი ილოცა და ალლაჰს ასე შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო! შენ შენს გზაზე ბრძოლა გვიბრძანე და შეგვაგულიანე კიდეც ამისათვის, მაგრამ მე ერთი სამგზავრო პირუტყვიც არ მარგუნე, რომ წმინდა შუამავალთან ერთად ლაშქრობაში წავიდე. არც წმინდა შუამავალს მიეცი სამგზავრო პირუტყვი, რომ ჩემთვის მოეცა ამ მიზნისათვის. მე ყოველთვის გავცემ ჩემი ქონებისა და ორგანიზმისათვის საჭირო სამოწყალოს. ჩემო ალლაჰო! შენს მიერ ჩემთვის ნაწყალობევ ამ ერთი სახის ქონებას მოწყალებად გავცემ!“

დილით წმინდა შუამავალს ეახლა და მოახსენა:

„წმინდა შუამავალო! სამოწყალოდ გასაღები არაფერი გამაჩნია, მაგრამ აი ამ ერთი დასახელების ქონებას ვდებ სამოწყალოდ. ამასთან ერთად მიპატიებია მისთვისაც, ვინც ამ საბაბით მაწყენს, სიტყვიერ შეურაცყოფას მომაყენებს ან დამცინის!“

*„ალლაჰმა დაგიფასოს შენს მიერ მოწყალებად გაღებუ-ლი,“* — უპასუხა წმინდა შუამავალმა მას სიყვარულსა და ერთგულებასთან ერთად შემწყნარებლობით გაჯერებულ ამ სიტყვებზე. *„მე შენი სამოწყალო მივიღე. ალლაჰის სახელს ვფიცავ და გახარებ, რომ შენ იმ მორწმუნეთა სიაში ჩაიწერე, რომელთა მოწყალებაც ღმერთისათვის მისაღები გახდა.“* — უმახარობლა მეორე დღეს.[811]

811. იბნ ჰაჯერი, ისაბე, II, 500; იბნ ქესირი, სირე, IV, 9; ვაქიდი, III, 994.





ფარისეველთა ერთი ნაწილი კვლავ აგრძელებდა სუსტი რწმენის მქონე მუსლიმების დაყოლიებასა და მათ სალაშქროდ წასვლაში ხელის შეშლას. მათ ერთ-ერთი იუდეველის, სუვეილიმის, სახლში დაედოთ ბინა. წმინდა შუამავალმა როცა ეს გაიგო, რამდენიმე თანამიმდევრის თანხლებით წმინდა თალჰა გაგზავნა და ის სახლი გადააწვევინა. ფარისევლები დაიშალნენ და ვეღარ გაბედეს ამ მცდელობის გაგრძელება.[812]

მეორე მხრივ, ფარისეველთა ასეთი ქმედების გამო მუს-ლიმების გასაფრთხილებლად გარდმოვლენილი აიათების გავლენითა და მოსალოდნელი ღვთიური სასჯელის შიშით, აბსოლუტურად ყველა მუსლიმი სალაშქროდ მოემზადა. ამ საკითხში მუსლიმთა აქტიურობა იმდენად დიდი იყო, რომ მედინა დაცარიელდა. მაგრამ ეს არ იყო მთლად გამართლებული ნაბიჯი შემდეგი მიზეზების გამო: ომის გაგრძელების შემთხვევაში, თუ სახელმწიფოს გულში რაიმე არეულობა დაიწყებოდა, სახელმწიფოს არსებობის შენარჩუნება გაჭირდებოდა; სარწმუნოება დასუსტდებოდა და ჯარის მომარაგება შეუძლებელი შეიქმნებოდა. გარდა ამისა, ერის არსებობის მასულდგმულებელი ინტელიგენციის განადგურება სახელმწიფოს დაშლას გამოიწვევდა. ასეთი არასასურველი მდგომარეობის თავიდან ასაცილებლად, ალლაჰმა მუსლიმებს მოქმედების ჩარჩოები განუსაზღვრა:

وَمَا كَانَ الْمُؤْمِنُونَ لِيَنفِرُواْ كَآفَّةً فَلَوْلاَ نَفَرَ مِن كُلِّ فِرْقَةٍ مِّنْهُمْ طَآئِفَةٌ
لِّيَتَفَقَّهُواْ فِي الدِّينِ وَلِيُنذِرُواْ قَوْمَهُمْ إِذَا رَجَعُواْ إِلَيْهِمْ لَعَلَّهُمْ يَحْذَرُونَ

812. იბნ ჰიშამი, IV, 171.

**„არ არის საჭირო, რომ მორწმუნეები ყველა ერთად გავიდნენ სალაშქროდ. ამრიგად, არ წავიდეს სალაშქროდ თითოეული ტომიდან მცირე ნაწილი, რათა მათ კარგად შეისწავლონ სჯული და შეაგონონ თავიანთი ხალხი, როცა ისინი უკან დაბრუნდებიან! ეგებ მოკრძალებული იყვნენ ეგენი!“** [813]

ამ ღვთიური ბრძანების შემდეგ წმინდა შუამავალმა, ბრძოლის უკანა ხაზის უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად, წმინდა ალი და მუჰამმედ იბნ მესლემე მედინაში დატოვა.

## ძნელბედობის დღეები (საათულ უსრა)

ბოლოსდაბოლოს ურთულესი პირობებისა და პრობლემების მიუხედავად ლაშქარი დაიძრა. ლაშქარს ბევრი სიძნელის გადალახვა და ბევრ საკითხში სიმტკიცის გამოჩენა უხდებოდა, რამეთუ პირობები მართლაც ძალზე არასახარბიელო იყო. ამ ლაშქრობას განსაკუთრებით შემდეგი პირობები ართულებდა:

1. საშინელი გვალვა;

2. გრძელი გზა და ქვეითად მოსიარულეთათვის სავალად უვარგისი უდაბნო;

3. შემოდგომა იდგა და ხეხილის დაკრეფის დრო იყო;

4. საშინელი სიცხე იდგა;

5. ბიზანტიელთა ლაშქარი მრავალრიცხოვანი იყო და ერთი შეხედვით ძლიერი ჯარის შთაბეჭდილებას ტოვებდა.

813. სურა თევბე, აიათი 122.





აღნიშნული სიძნელეების გამო ამ ლაშქრობას ძნელბედობის ლაშქრობა, ლაშქარს — ძნელბედობის ლაშქარი, ლაშქრობის დღეებს კი ძნელბედობის დღეები ეწოდა.

ლაშქრის წასვლიდან დიდი დრო არ იყო გასული, რომ წმინდა ალი მათ გზაში წამოეწია და ფარისეველთა მიერ გავრცელებული ჭორების გამო ლაშქრობაში მონაწილეობის ნებართვა სთხოვა.

„წმინდა შუამავალო! ფარისევლები ხმას ავრცელებენ, თითქოს იმიტომ არ ისურვეთ ჩემი წამოყვანა, რომ ვერ მიტანთ. თუ ნებას დამრთავთ, მეც თქვენთან ერთად წამოვალ," — შესჩივლა მან წმინდა შუამავალს.

— აშკარად ცრუობენ, — დაამშვიდა იგი წმინდა შუამავალმა, — მე შენ აქ დატოვებულთა ხელმძღვანელად დაგნიშნე. ახლავე მიბრუნდი. შენს ოჯახსაც უპატრონე და ნურც ჩემს სახლეულობას მოაკლებ ყურადღებას. მათთვის ჩემი წარმომადგენელი იყავი, ალი! შენ ჩემს გვერდით ყოფნას, არ გირჩევნია, ის ჰარუნი იყო, (თურას მთაზე მიმავალმა) მუსამ თავის ადგიზე რომ დატოვა? მხოლოდ იმ განსხვავებით, რომ ჩემს შემდეგ შუამავალი აღარ მოვა.[814]

წმინდა შუამავლის ამ სიტყვებით კმაყოფილი წმინდა ალი თავისი მოვალეობის შესასრულებლად უკან დაბრუნდა.

მედინადან ლაშქრის გასვლის შემდეგ საკმაო დრო გავიდა და საკმაო გზაც გაიარეს, რომ ლაშქარს აბუ ზერრი წამოეწია. ის უკან ჩამორჩენილიყო იმ მიზეზით, რომ მისმა მისუსტებულმა და დაუძლურებულმა სამგზავრო

814. იბნ ჰიშამი, IV, 174; ბუჰარი, მეგაზი, 78; მუსლიმი, ფედაილუს-საჰაბე, 31.

პირუტყვმა მგზავრობას ველარ გაუძლო. ბოლოს აქლემი მიატოვა და დიდი გაჭირვებით ლაშქარს ქვეითად მაინც წამოეწია. წმინდა შუამავალმა, როცა ეს დაინახა, გაიღიმა და თქვა:

*„ღმერთმა აცხონოს აბუ ზერრი! ის მარტოდ იცხოვრებს, მარტოდ მოკვდება და მარტოდ გაცოცხლდება!“*

წმინდა შუამავლის ეს სასწაულებრივი სიტყვები შემდგომში გამართლდა: მან მართლაც მარტოობაში იცხოვრა და მარტოობაშივე დალია სული.[815]

როცა მათ ჰიჯრს მიაღწიეს, ადგილს, სადაც სემუდის ტომი გაანადგურა ალლაჰმა, წმინდა შუამავალმა თანმხლებთ უთხრა:

*„ეს ისეთი ველია, რომელსაც სასწრაფოდ უნდა გაეცალო ადამიანი!“* [816] — და დაამატა: *„ტირილით შედით იმ ადამიანების სამშობლოში, რომლებიც საკუთარ თავს უსამართლოდ მოექცნენ. თორემ შესაძლოა, თქვენც მათი ბედი გაიზიაროთ.“*

ამ სიტყვების შემდეგ თავზე დაიხურეს და იქაურობას სწრაფი ნაბიჯით გაშორდნენ. იქ ავსებული წყლები დაღვარეს და ამ წყლით მოზელილი ცომიც გადააგდეს მაშინ, როცა საგზლის სულ უმნიშვნელო ნაწილის გაფუჭებასაც კი ერიდებოდნენ.[817]

ასე იმიტომ მოიქცნენ, რომ ღვთის მიერ ტომთა ასეთი მასიური დასჯის ადგილები ქვეყნიერების აღსასრულამდე, იქ გაჩერებული ხალხისათვის, იმავე ბედის გაზიარების საფრთხეს ქმნიან.

815. ვაქიდი, III, 1000.
816. .ვაქიდი, III, 1008.
817. ბუჰარი, ენბია, 17; თეფსირი, 15/2; მუსლიმი, ზუჰდი, 39.





*„ამაღამ ძლიერი გრიგალი ამოვარდება, აქლემები კარგად დააბით და ადგილებზე იჯექით, ფეხზე ნუ ადგებით!“* — გააფრთხილა წმინდა შუამავალმა თანამებრძოლები ჰიჯრში ყოფნისას ერთ ღამეს.

იმ ღამეს მართლაც ამოვარდა ძლიერი გრიგალი. აბდესის ასაღებად მიმავალი ერთი პიროვნება გრიგალმა ძირს დაანარცხა, აქლემის საძებრად მიმავალი სხვა ადამიანი კი თაის მთაზე მოისროლა.[818]

თებუქამდე ერთი დღის სავალი იყო დარჩენილი, როცა ისლამის ლაშქარი ერთხელ კიდევ შეაწუხა ძლიერმა წყურვილმა. მუაზ იბნ ჯებელი გადმოგვცემს:

*„ღვთის წყალობით, ხვალ თებუქის წყარომდე მივაღწევთ,“* — თქვა წმინდა შუამავალმა.

როცა, მეორე დღეს, აღნიშნულ წყაროს მივაღწიეთ, *„მუაზ! — მომმართა წმინდა შუამავალმა, — ცოტა დიდხანს რომ გეცოცხლა, დაინახავდი, რომ მოკლე ხანში ამ წყლის მეშვეობით ბაღ-ვენახები გაშენდება.“*[819]

„წმინდა შუამავალო! თუ ნებას დაგვრთავ, აქლემები დავკლათ, ხორცით დავნაყრდეთ და ცხიმიც გამოვიყენოთ, — სთხოვეს თანამებრძოლებმა წმინდა შუამავალს, როცა ლაშქარში ძლიერი შიმშილობა ჩამოვარდა.

წმინდა შუამავალი დათანხმდა.

— წმინდა შუამავალო, თუ მათ აქლემების დაკვლის ნებას მისცემთ, ლაშქარში სამგზავრო პირუტყვის პრობლემა შეიქმნება. მგონი, უმჯობესი იქნებოდა, მორჩენილი საგზლის შეგროვება გებრძანებინათ, შემდეგ კი ალლაჰს ამ საგზლის ბარაქიანობა შევვედრებოდით.

818. ბუჰარი, ზექათი, 54; მუსლიმი, ფედაილი, 11.
819. მუსლიმი, ფედაილი, 10; აჰმედი, V, 238.

იმედი ვიქონიოთ, რომ ღმერთი დააკმაყოფილებს ჩვენს თხოვნას." ურჩია წმინდა ომარმა.

*„კეთილი, ასე მოვიქცეთ!"* — დათანხმდა წმინდა შუამავა-ლი წმინდა ომარის წინადადებას. ძირს ტყავის საგები გააშლევინა და მეომრებს დარჩენილი საგზლის მოტანა უბრძანა. ზოგმა მებრძოლმა დარჩენილი ხურმა მოიტანა, ზოგმა დარჩენილი პურის ნატეხები და ზოგმა კიდევ სხვა რამ. საგებზე მცირე რაოდენობის საგზალი ძლივს მოგროვდა. წმინდა შუამავალმა ამ საგზლის ბარაქიანობა ალლაჰს შეევედრა და შემდეგ მებრძოლებს უბრძანა, თავთავიანთი ჭურჭელი მოეტანათ და საგზალი აეღოთ. ცარიელი ჭურჭელი აღარ დაუტოვებიათ, კარგად გამოძღნენ. საგზლის მნიშვნელოვანი ნაწილი კი კვლავ ხელუხლებელი დარჩა. ამის გამო წმინდა შუამავალმა თქვა:

*„ვაღიარებ, რომ არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ალლაჰისა და მე მისი შუამავალი ვარ. ვისაც ამაში ოდნავი ეჭვი მაინც შეეპარება და ასე წარსდგება ღვთის წინაშე, ის ვერასოდეს იხილავს სამოთხეს."*[820]

ისლამის ლაშქარი თებუქში დაბანაკდა, მაგრამ მტერი არსად ჩანდა. ამის მიზეზი ის იყო, რომ ქრისტიანმა არაბებმა, როცა ამოდენა ისლამის ლაშქარი იხილეს, მუთეში 3000-მდე მუსლიმის გამოჩენილი ვაჟკაცობა გაახსენდათ, შეეშინდათ და ომზე ხელი აიღეს. აღარც ბიზანტიას შერჩენოდა ომის სურვილი. ბიზანტიის იმპერატორი იმ ხანად ჰუმუსში დაწყებული შიდაპოლიტიკური არეულობის მოგვარებით იყო დაკავებული. ასეთნაირად ნათელი შეიქმნა, რომ არაბეთის ნახევარკუნძულის და-

820. მუსლიმი, იმანი, 45.





პყრობასთან დაკავშირებული ხმები გასსან არაბებს გაზვიადებით გაევრცელებინათ.

თუმცა ამ ლაშქრობამ ისლამსა და მუსლიმობას დიდი ღირსება მოუტანა. სრულიად უზრუნველყოფილი იქნა არაბეთის ჩრდილოეთი საზღვრის უსაფრთხოება. ეილეს მეფემ, ჯებრასა და ეზრუჰის ხალხმა, მექნაელმა ებრაელებმა წმინდა შუამავალს პატიება სთხოვეს და ჯიზიეს გადახდის სანაცვლოდ მუსლიმების მფარველობაში შევიდნენ. ხალიდ იბნ ველიდმა 420 მხედრით დუმეთულ ჯედელს დაესხა თავს და მისი ქრისტიანი მეფე უქეიდირ იბნ აბდულმელიქი წმინდა შუამავალს მიჰგვარა. ჯიზიეს გადახდის სანაცვლოდ წმინდა შუამავალმა ის გაათავისუფლა.[821]

ისლამის ლაშქარმა თებუქში ოცი დღე დაჰყო. წმინდა შუამავალმა უფრო შორს წასვლა არ ისურვა, რამეთუ მას ისლამის მახვილითგავრცელება არ სწადდა. თან ამ ლაშქრობით ბიზანტიის იმპერატორს აჩვენა თავისი ძალა, ვერც ერთმა მოწინააღმდეგემ მათ წინ აღდგომა ვერ შეძლო. ამას ისიც თან ერთოდა, რომ სირიაში საშინელი შავი ჭირი მძვინვარებდა, ამიტომაც წმინდა შუამავალი ამბობდა:

*„ნუ შეხვალთ ისეთ ადგილებში, სადაც შავი ჭირია გავრცელებული. ხოლო თუ ასეთ ადგილას ხართ, იქედან ნუ გამოხვალთ.“*[822]

თანამიმდევრებს ეთათბირა და უკან, მექაში დაბრუნება გადაწყვიტა.

ამ დროს აბუ ჰაისემიც მოვიდა. მან ლაშქრობის სირთულის გამო თავდაპირველად მედინაში დარჩენა გა-

821. იბნ ჰისამი, IV, 180-182; იბნ სადი, I, 276-277; აჰმედი, V, 425.
822. ბუჰარი, თიბი, 30.

დაწყვიტა და ომში მონაწილეობა არ მიიღო. ერთ დღეს ცოლებს მისთვის ეზოში გაკეთებულ ჩარდახში საუკეთესო სუფრა მოემზადებინათ. ასეთი სუფრის დანახვაზე მას იმ მომენტში წმინდა შუამავლისა და მის თანამებრძოლთა ყოფა წარმოუდგა თვალწინ და გული შეუღონდა: „ისინი ასეთ პაპანაქება სიცხეში ალლაჰის გზაზე იბრძვიან, რას ჰგავს ჩემი საქციელიო“, — გაიფიქრა თავისთვის, სუფრას ხელი არც კი ახლო და მაშინვე გზას დაადგა, თებუქში მდგომ მუსლიმთა ჯარს შეუერთდა. წმინდა შუამავალს მისი საქციელი მოეწონა.

„აბუ ჰაისემე! ცოტაც და ღმერთი გამანადგურებელ სასჯელს მოგივლენდა.“ — უთხრა მას და ალლაჰს მისი შენდობა შეევედრა.[823]

ალლაჰი ადამიანს არ დააკისრებს ისეთ პასუხისმგებლობას, რომელიც მის ძალებს აღემატება. მაგრამ ის პასუხს მოთხოვს იმ საქმეებზე, რომელთა გაკეთებაც მას ძალუძს. აბუ ჰაისემეს ქმედება ამ ღვთისმოშიშობის ერთ-ერთი გამოხატულებაა.

ეს ამბავი ჩვენთვის ცოცხალი მაგალითი და რჩევაა, რომ დავფიქრდებით, თუ რამდენად შეგვიძლია გავხარჯოთ ჩვენი სულიერი და მატერიალური შესაძლებლობები ალლაჰის გზაზე.

წმინდა შუამავალმა, თებუქში ყოფნისას, ერთ დილას ფინიკის ხესთან იქადაგა. თავაპირველად ალლაჰს მადლობა შესწირა და შემდეგ თქვა:

*„ადამიანთა შორის უკეთილშობილესი ისაა, ვინც ცხენზე ან აქლემზე ამხედრებული, ან ქვეითად სიკვდილამდე ალლაჰის გზაზე ომობს (ალლაჰის სარწმუნოებას ქადაგებს)! ხოლო ადამიანთა შორის ყველაზე უგნური და*

823. იბნ ჰიშამი, IV, 174; ვაქიდი, III, 998.





*ცუდი ის ცოდვილები არიან, რომლებიც ალლაჰის წიგნის კითხვის მიუხედავად საერთოდ არ ემორჩილებიან მას.*

*ნუ დაივიწყებთ: ყველაზე ჭეშმარიტი სიტყვა ალლაჰის წიგნია. ყველაზე მტკიცე სახელური, რომელსაც ადამიანმა ოდესმე შეიძლება მოეჭიდოს, ღვთისმოშიშობაა, საუკეთესო რჯული იბრაჰიმის რჯულია (ისლამია), საუკეთესო სუნნეთი მუჰამმედის სუნნეთია, ყველაზე კარგი სიტყვა ალლაჰის სახსენებელი სიტყვაა, საუკეთესო მაგალითები ყურანში მოყვანილი მაგალითებია, საუკეთესო საქმიანობა ალლაჰის ნაბრძანები ვალდებულებების შესრულებაა, ყველაზე ცუდი კი ისლამში არარსებული სიახლეების შეტანაა, ყველაზე საუკეთესო გზა და მიმართულება წმინდა შუამავლის განვლილი გზა და აღებული გეზია, საუკეთესო სიკვდილი კი ალლაჰის გზაზე ბრძოლაში დაღუპვაა (შეჰიდობაა).*

*სიბრმავის ყველაზე უკიდურესი ფორმა ჭეშმარიტი გზის პოვნის შემდეგ მისგან განდგომაა, მცირე, რომელიც ჩვენ გვყოფნის, ყოველთვის სჯობია იმ ბევრს, რომელსაც ჩვენ დიდ დროსა და ყურადღებას ვუთმობთ და ეს ღვთისმსახურებას გვაცდენს; მობოდიშებათაგან ყველაზე ცუდი სიკვდილის წინ მობოდიშებაა, მონანიებათაგან ყველაზე ცუდი კი — განკითხვის დღეს მონანიება; ადამიანთა შორის ყველაზე უვარგისი ჯუმა ნამაზზე ყველაზე ბოლოს მიმსვლელი და ალლაჰის ცუდი სიტყვებით მომხსენიებელია; ყველაზე ბევრ დანაშაულს კი ის სჩადის, ვინც ბევრს ტყუის.*

*საუკეთესო სიმდიდრე სულიერი სიმდიდრეა; საუკეთესო სარჩო — „ღვთისმოშიშობით მოპოვებული სარჩოა; სიბრძნის სათავე ღვთისმოშიშობაა; (ის სიტყვა და) ლექსი, რომელიც სიბრძნეს არ შეიცავს, სატანისეულია;*

*ალკოჰოლიანი სასმელი ყოველგვარ ცოდვას ერთად მოუყრის თავს; (ცოდვილი) ქალები სატანის დაგებული ხაფანგებია; (ცუდად აღზრდილი) ახალგაზრდობა სიგიჟის ერთი ნაწილია; მევახშეობა მოგების ყველაზე ცუდი ფორმაა; ყველაზე ცუდი ლუკმა ობლის წილის მითვისებაა; ბედნიერი ის ადამიანია, რომელიც სხვისი მდგომარეობიდან ღებულობს მაგალითს.*

*ყველა თქვენგანი 4 არშინიან საფლავებამდე მიაღწევს, თქვენი ნამოღვაწარის შეფასება კი საიმქვეყნოდ გადაიდება. ჩვენ ქმედებაში მთავარი შედეგია. ყველაზე ცუდი აზრები, მცდარი და ცრუ აზრებია; მორწმუნისათვის შეგინება ცოდვაა; მორწმუნის სიცოცხლის ხელყოფა ურწმუნოებაა; მორწმუნის შესახებ ჭორაობა ალლაჰის ბრძანების საწინააღმდეგო ქმედებაა.*

*ის ადამიანი, რომელიც ცრუ საქმეზე ალლაჰის სახელს იფიცებს, გამტყუნდება; პატიების მთხოვნელ ადამიანს ალლაჰი შეინდობს; ვინც ბრაზს დაიოკებს, ალლაჰი მას დააჯილდოებს; ვინც ზარალს მოთმინებით შეხვდება, ალლაჰი მას სამაგიეროს მიუზღავს; ღმერთი გულუხვად დააჯილდოებს მას, ვინც გასაჭირში მოთმინებას გამოიჩენს. და ღმერთი, უეჭველად, დასჯის მის წინააღმდეგ ამხედრებულ ადამიანს.*

*ჩემო ალლაჰო, შეგვიწყალე მე და ჩემი მიმდევარნი!*

*ჩემო ალლაჰო, შეგვიწყალე მე და ჩემი მიმდევარნი!*

*ჩემო ალლაჰო, შეგვიწყალე მე და ჩემი მიმდევარნი!*

*ჩემი და თქვენი შეწყალებისათვის ღმერთს პატიებას ვთხოვ!“*[824]

824. ვაქიდი, III, 1016-1017; აჰმედი, III, 37; იბნ ქესირი, ბიდაიე, V, 13-14.





## თებუქს მოწამეობრივად აღსრულებული
### (თებუქის შეჰიდი)

თებუქზე ლაშქრობისას მხოლოდ ერთი თანამიმდევარი დაიღუპა მოწამეობრივად. ეს თანამიმდევარი კერპთაყვანისმცემელთა ტომში გამუსლიმებული აბდულლაჰ ალმუზენი იყო. მას მამისგან ქონება არ დარჩენია. იგი მდიდარმა ბიძამ შეიფარა და ქონება აშოვნინა. როცა წმინდა შუამავალი მედინაში გადავიდა, აბდულლაჰმა გამუსლიმება ისურვა, მაგრამ კერპთაყვანისმცემელი ბიძის წყალობით, მაშინ ეს ვერ მოახერხა.

„ბიძაჩემო! დიდი ხანია შენს გამუსლიმებას ველოდები, — უთხრა აბდულლაჰმა ბიძას, როცა წმინდა შუამავალი მექას დაპყრობის შემდეგ მედინაში დაბრუნდა, — მაგრამ საამისო სურვილს ახლაც ვერ ვამჩნევ შენში. მე მაინც მომეცი გამუსლიმების ნება.“

„თუ მუჰამმედს მიემხრობი, მაგ ტანსაცმელზე მისვლამ-დე, რომელიც გაცვია, ჩემს მიერ მოცემულ ყველაფერს წაგართმევ,“ — დაემუქრა მას ბიძამისი.

„ვფიცავ, მე უკვე ვაღიარებ მას. ყელში ამომივიდა ქვებისადმი და კერპებისადმი თაყვანისცემა. ჩემი ქონებიდან კი, რაც გენებოს, წამართვი,“ — მიუგო აბდულლაჰმა მტკიცედ.

ბიძამისმა მას ყველაფერი წაართვა იმ ტანსაცმელზე მისვლამდე, რომელიც ეცვა. საცვლებისამარა დარჩენილი აბდულლაჰი დედასთან მივიდა. დედამ სქელი ქარგალი ორად ჩაარღვია. აბდულლაჰმა ერთი ნახევარი სხეულის ზედა ნაწილზე შემოიხვია, მეორე კი — ქვედა ნაწილზე. გადაწყვეტილი ჰქონდა, რაც შეიძლება მალე ჩასულიყო მედინაში და ალლაჰის შუამავალს შეერთე-




ბოდა. არაფრად მიაჩნდა მის წინაშე მდგარი პრობლემები. მეტი ველარ მოითმინა და მისი ტომის ზეწოლისაგან თავის დასაღწევად, იმ საღამოსვე ჩუმად გაუდგა გზას. ხანგრძლივი და მომქანცველი მგზავრობის შემდეგ, ხელფეხ დახეთქილი, დამშეული და წყურვილით ღონემიხდილი მედინას მიუახლოვდა. წმინდა შუამავალთან შეხვედრის იმედით გამოწვეულმა მღელვარებამ პიკს მიაღწია. მაგრამ უცებ თავში გაუელვა, რომ ასეთი ძონძებით წმინდა შუამავლის წინაშე ვერ წარსდგებოდა. წმინდა შუამავლის ნახვის წყურვილით შეპყრობილმა, მისი ძონძების ხილვით გაკვირვებულ ადამიანებს შორის სწრაფი ნაბიჯებით გაიარა და მესჯიდი ნებევში მივიდა. ალიონამდე იქ დაისვენა.

წმინდა შუამავალმა დილის ნამაზი ალოცა, მლოცველების ჯამაათს თვალი მოავლო და ის იყო სახლში უნდა დაბრუნებულიყო, რომ აბდულლაჰი შენიშნა. როგორც ყველას, მასაც გულთბილად მოეპყრო და ესაუბრა.

*„დღეიდან შენი სახელი აბდულლაჰ ზულ-ბიჯადეინი (წყვილი ქარგალის მქონე) იქნება, ჩემს სიახლოვეს იყავი და ხშირად მომინახულე."* — უთხრა მას, როცა გაიგო, რომ აბდულუზზა ერქვა.

აბდულლაჰმა მეჩეთთან გაშლილ ჩარდახში დაიდო ბინა და ყურანის სწავლას შეუდგა. ყურანის ბევრი სურა დაიზეპირა.

ალლაჰის შუამავალთან ასეთი ძლიერი სიყვარულით დაკავშირებული ეს წმინდა თანამიმდევარი წმინდა შუამავალთან ერთად ბრძოლებშიც ღებულობდა მონაწილეობას და ბრძოლის ველზე მოწამეობრივი სიკვდილით აღსრულების წყურვილით იყო შეპყრობილი. თებუქზე სალაშქროდ წასვლის წინ, წმინდა შუამავალს დაჟინებით





სთხოვა, ალლაჰს შევედრებოდა, რომ ამ ლაშქრობაში ღმერთს იგი მოწამეობრივი სიკვდილით გაებედნიერებინა.

*„ჩემო ალლაჰო! ჰარამი უყავი მისი სისხლი ურწმუნოებს,“* — შეევედრა წმინდა შუამავალი ალლაჰს.

— მე ასე არ მითხოვია, წმინდა შუამავალო!

„იმ შემთხვევაშიც შეჰიდი იქნები, ალლაჰის გზაზე საომრად წასულს შავი ჭირი რომ შეგეყაროს და დაიღუპო, ან კიდევ სამგზავრო პირუტყვიდან ჩამოვარდნას რომ ემსხვერპლო. შენ ნუ სწუხხარ! რომელიმე ამ მიზეზით დაღუპვა შეჰიდობისათვის საკმარისია!“ — დაამშვიდა იგი წმინდა შუამავალმა.

მართლაც ის ისე აღესრულა, როგორც წმინდა შუამავალ-მა უწინასწარმეტყველა: როცა ლაშქარი თებუქიდან დაბრუ-ნების სამზადისით იყო დაკავებული, ერთ ღამეს ჩირაღდნის შუქზე წმინდა შუამავალი და მისი ორი მეგობარი — წმინდა აბუ ბაქრი და წმინდა ომარი მიცვალებულს მიასვენებდნენ. მიცვალებული აბდულლაჰ ზულ-ბიჯადეინი იყო.

აბდულლაჰ იბნ მესუდი ამას ასე გადმოგვცემს:

„ღამის წყვდიადში ბანაკის ერთ კუთხეში რაღაც შუქი შევნიშნე და მისკენ გავიწიე. უცებ რას ვხედავ: წმინდა ომარი და წმინდა აბუ ბაქრი აბდულლაჰ ზულ-ბიჯადეინის ცხედარს მიასვენებდნენ. ერთ ადგილას გაჩერდნენ, საფლავი გათხარეს. წმინდა შუამავალი გათხრილ საფლავში ჩავიდა. წმინდა ომარმა და წმინდა აბუ ბაქრმა ცხედარი საფლავში ჩასაშვებად მოამზადეს.

*„თქვენი ძმა ჩემსკენ მოსწიეთ,“* — უბრძანა მათ. ასეც მოიქცნენ. წმინდა შუამავალმა მისი ცხედარი ხელში აი-

ყვანა და საფლავში წინასწარ მომზადებულ ადგილას დაასვენა. შემდეგ დაიხარა და ალლაჰს ასე შეევედრა:

*„ღმერთო! მე კმაყოფილი ვარ მისი, მუდამ კმაყოფილი ვიყავი, შენც კამყოფილი გახდი მისი.“*

ამ სურათის ხილვამ გული ამიჩუყა. იმ წუთას ზულბიჯადეინს შევნატრე. ძლიერმა სურვილმა შემიპყრო, რომ ის ჩემი სამარე ყოფილიყო და წმინდა შუამავალს თავისი ხელით მე დავესაფლავებინე.[825]

## კერპთაყვანისმცემელთა ღალატი და დირარის მეჩეთი

კერპთაყვანისმცემლები ერთ ვიწრო გასასვლელში ლაშქრითურთ უკან დაბრუნებულ შუამავალზე თავდასხმას გეგმავდნენ. როცა წმინდა შუამავალს ეს ეუწყა, მათ წინააღმდეგ ჰუზეიფეთულ-იემანი გაგზავნა. ჰუზეიფე დანიშნულების ადგილას მივიდა და „ალლაჰის მტრებო, დაიშალეთო“ შეძახილებით ისინი გაფანტა.[826]

თუმცა წმინდა შუამავალს მათ მიერ დაგებული მეორე ხაფანგიც ელოდებოდა. ისლამის გაძლიერებასთან ერთად მექადან და მედინადან ბიზანტიაში გადახვეწილი ჰაზრეჯელი ქრისტიანი აბუ ამირ ფასიყი კერპთაყვანისმცემლებს მუსლიმების წინააღმდეგ ამხედრებდა. ამ საქმისათვის მათთან საკონტაქტოდ და სათათბიროდ ქუბაში, მეჩეთის სიახლოვეს, მეჩეთი ააგეს. ეს ცნობილი დირარის მეჩეთი იყო.

825. იბნ ჰიშამი, IV, 183; ვაქიდი, III, 1013-1014; იბნ ასირი, უსდულ-გაბე, III, 227.
826. აჰმედი, V, 453.





აქ წმინდა შუამავალზე თავდასხმას ჯერ კიდევ თებუქის ლაშქრობამდე აპირებდნენ. ამ მიზნით იგი მიიპატიჟეს კიდეც ამ მეჩეთში, მაგრამ ვინაიდან წმინდა შუამავალმა მათ ლაშქრობის შემდეგ წვევა აღუთქვა, ისლამის ლაშქრის დაბრუნებას დაუცადეს.

როცა ლაშქარი მედინას ერთი დღის სავალზე მიუახლოვდა, წმინდა შუამავალს ანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა და ამცნო, რომ გარეგნულად მეჩეთად აგებული ეს ნაგებობა სინამდვილეში მტრების ბუდე იყო. ასე, რომ უშედეგო გამოდგა ურწმუნოთა მიერ წმინდა შუამავლისადმი და აქედან გამომდინარე კი ყოველი მუსლიმისადმი რჯულისა და ტაძრის სახით დაგებული ხაფანგიც, ალლაჰი აშკარად გვამცნობს შემდეგ ჭეშმარიტებას:

وَالَّذِينَ اتَّخَذُواْ مَسْجِداً ضِرَاراً وَكُفْراً وَتَفْرِيقاً بَيْنَ الْمُؤْمِنِينَ وَإِرْصَاداً لِّمَنْ حَارَبَ اللّهَ وَرَسُولَهُ مِن قَبْلُ وَلَيَحْلِفَنَّ إِنْ أَرَدْنَا إِلاَّ الْحُسْنَى وَاللّهُ يَشْهَدُ إِنَّهُمْ لَكَاذِبُونَ لاَ تَقُمْ فِيهِ أَبَداً لَّمَسْجِدٌ أُسِّسَ عَلَى التَّقْوَى مِنْ أَوَّلِ يَوْمٍ أَحَقُّ أَن تَقُومَ فِيهِ فِيهِ رِجَالٌ يُحِبُّونَ أَن يَتَطَهَّرُواْ وَاللّهُ يُحِبُّ الْمُطَّهِّرِينَ

**„აი რომელთაც დაიდგინეს სამლოცველო ზიანის მისაყენებლად და ურწმუნოების გასამყარებლად, და განხეთქილების შესატანად მორწმუნეებს შორის და საგუშაგოდ, ვინც იმთავიდანვე ბრძოლა გამოუცხადა ალლაჰსა და მის შუამავალს, უეჭველად, დაიფიცებენ:**





**არაფერი გვინდოდა, გარდა სიკეთისა! თუმცაღა ალლაჰი მოწმობს, რომ ეგენი ნამდვილად ცრუნი არიან.**

**და არ დადგე მასში არასდროს. უეჭველად მეჩეთი, რომელიც დაფუძნდა პირველი დღიდან ღვთისმოშიშობაზე, უფრო ღირსია, რომ დადგე მასში. იქ არიან კაცნი, რომლებსაც უყვართ, რომ განიწმინდონ. და ალლაჰს უყვარს განწმენდილები.“** [827]

ამჯერად საქმე უფრო სერიოზულად იყო. საქმე ორგუ-ლობას გასცილდა და ნამდვილი შეთქმულების სახე მიიღო. ამიტომაც აუცილებელი იყო ურწმუნოთა ნიღაბი განადგურებულიყო და ფორმალურად მეჩეთად აგებული ეს სიცრუისა და მტრობის ბუდე დანგრეულიყო.

წმინდა შუამავალმა, ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, მედინაში ჩასვლისთანავე დირარის მეჩეთი გადააწვევინა.[828]

## პატარა ჯიჰადიდან დიდ ჯიჰადისაკენ

თებუქზე ლაშქრობა სიძნელით აღსავსე უკანასკნელი სამხედრო ოპერაცია იყო, რომელშიც წმინდა შუამავალმა უშუალოდ მიიღო მონაწილეობა. ისლამის ლაშქარმა 1000 კმ გაიარა და უკან მობრუნდა. მედინას რომ მიუახლოვდნენ, ისინი აბსოლუტურად შეცვლილები იყვნენ — ძვალი და ტყავი დარჩენილიყვნენ და წვერულვაში მოეშვათ.

*„ახლა პატარა ჯიჰადიდან დიდ ჯიჰადში ვბრუნდებით,“* — თქვა წმინდა შუამავალმა.

827. სურა თევბე, აიათები 107-108.
828. იბნ ჰისამი, IV, 185).





„წმინდა შუამავალო! ყველანი კარგად ვხედავთ რა დღეშიც ვიმყოფებით. ამაზე დიდი ჯიჰადი რაღა უნდა იყოს?!“ — გაუკვირდათ და შეიცხადეს თანამებრძოლებმა.

*„ახლა დიდ ჯიჰადს ვუბრუნდებით,“* — გაიმეორა კვლავ წმინდა შუამავალმა.[829]

დიდი ჯიჰადი, სულიერი ჯიჰადი გულის გაწაფვა და სულიერი აღზრდაა, მიზანი კი ზნეობრივი სიწმინდის მოპოვება, ადამიანის სულიერების სრულყოფა და „სრულყოფილი ადამიანის“ ჩამოყალიბებაა. ამის მეთოდი ღვთიური ჭეშმარიტებებით გაჯერებული გონების, რწმენითა და წმინდა ზნეობით აღსავსე გულის, ყურანისა და სუნნეთის სულიერებით დაგვირგვინებული ყოფისა და ქცევების მეშვეობით ერთი ღმერთის რწმენის მწვერვალზე მიღწევა და ამ გზის გავლით პიროვნების სრულყოფაა.



ისლამის ლაშქრის დაბრუნებას მედინაში დიდი ოვაციებითა და ზარ-ზეიმით შეხვდნენ. ბავშვები წმინდა შუამავლთან სენიეთულ-ვედაში შესაგებებლად გაემართნენ.

## სამი თანამიმდევარი, რომელთა მონანიებაც არ იქნა მიღებული

მედინაში მამაკაცთა სამი კატეგორია იყო, როლებსაც ლაშქრობაში მონაწილეობა არ მიუღიათ:

829. სუიუთი, II, 73.





1. საპატიო მიზეზის მქონენი: ეს ზემოთ მოყვანილ შესაბამის აიათებში მოხსენიებული კატეგორიაა, რომლებსაც არ მიეცათ ლაშქრობაში მონაწილეობის მიღების საშუალება მათი დიდი სურვილის მიუხედავად. მათთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მედინაში (დარჩენილთაგან) არის ხალხის ისეთი კატეგორიაც, რომელიც ყველა ადგილისა და ველის გავლის დროს ჩვენთან ერთადაა. თუმცა მათ საპატიო მიზეზებმა პრაქტიკულად არ მისცა ჩვენთან ერთად წამოსვლის საშუალება.“*[830]

ერთ-ერთ ჰადისში კი ბრძანებს: *„ქმედება მიზნის მიხედვით ფასდება.“*[831]

2. ფარისევლები: ეს ის კატეგორია იყო, რომლებმაც, ბევრ სხვა მიზეზთან ერთად, იმის გამოც თქვეს უარი ლაშქრობაზე, რომ იმედი ჰქონდათ წმინდა შუამავალი ამ ლაშქრობიდან ველარ დაბრუნდებოდა. მაგრამ როგორც კი დაინახეს, რომ იგი ძლევამოსილი დაბრუნდა, თავის გასასამართლებლად უამრავი მიზეზი მოიგონეს და მოუბოდიშეს. ასეთი 80 კაცამდე იყვო. მათ შესახებ ალლაჰი ბრძანებს:

وَيَحْلِفُونَ بِاللّهِ إِنَّهُمْ لَمِنكُمْ وَمَا هُم مِّنكُمْ وَلَكِنَّهُمْ قَوْمٌ يَفْرَقُونَ لَوْ
يَجِدُونَ مَلْجَأً أَوْ مَغَارَاتٍ أَوْ مُدَّخَلاً لَّوَلَّوْاْ إِلَيْهِ وَهُمْ يَجْمَحُونَ

**„და იფიცებიან ალლაჰზე, რომ ისინი ნამდვილად თქვენიანები არიან. არადა, არ არიან თქვენიანნი. მაგრამ მხდალი ხალხი არიან ეგენი.**

830. ბუჰარი, მეგაზი, 81; მუსლიმი, იმარე, 159.
831. ბუჰარი, ბედულ-ვაჰი, 1.





**რომ ეპოვათ თავშესაფარი, გამოქვაბული ან სორო, უთუოდ, გაეშურებოდნენ ან მოკურცხლავდნენ მისკენ.“** [832]

يَعْتَذِرُونَ إِلَيْكُمْ إِذَا رَجَعْتُمْ إِلَيْهِمْ قُل لاَّ تَعْتَذِرُواْ لَن نُّؤْمِنَ لَكُمْ قَدْ نَبَّأَنَا اللّهُ مِنْ أَخْبَارِكُمْ وَسَيَرَى اللّهُ عَمَلَكُمْ وَرَسُولُهُ ثُمَّ تُرَدُّونَ إِلَى عَالِمِ الْغَيْبِ وَالشَّهَادَةِ فَيُنَبِّئُكُم بِمَا كُنتُمْ تَعْمَلُونَ سَيَحْلِفُونَ بِاللّهِ لَكُمْ إِذَا انقَلَبْتُمْ إِلَيْهِمْ لِتُعْرِضُواْ عَنْهُمْ فَأَعْرِضُواْ عَنْهُمْ إِنَّهُمْ رِجْسٌ وَمَأْوَاهُمْ جَهَنَّمُ جَزَاء بِمَا كَانُواْ يَكْسِبُونَ

**„გებოდიშებიან თქვენ, როცა დაბრუნდით მათთან. უთხარი: ნუ გვებოდიშებით, მაინც არ დაგიჯერებთ თქვენ, უკვე ალლაჰმა გვაუწყა ჩვენ თქვენი ამბავი, და შეაფასებს ალლაჰი და მისი შუამავალი, მერე მოიქცევით თქვენ უხილავისა და ხილულის მცოდნესთან და იგი გაუწყებს თქვენ, რასაც სჩადიოდით.**

**დაიფიცებენ ეგენი ალლაჰს თქვენს წინაშე, როცა მათთან დაბრუნდებით, რათა ანებოთ თავი. მაშ, ანებეთ თავი მათ, უეჭველად, ეგენი მურდალნი არიან და ჯოჯოხეთია მათი თავშესაფარი, საზღაურად იმისა, რაც მოიხვეჭეს!“** [833]

ამ აიათზე დაყრდნობით ფარისევლები მუსლიმებისაგან გამოცალკევებული იქნენ, „მურდალად“ იწოდნენ და ისლამი-სათვის ყოველგვარი ჯიჰადი აეკრძალათ.

832. სურა თევბე, აიათები 56-57.
833. სურა თევბე, აიათები 94-95.





3. საპატიო მიზეზის არმქონენი: ესენი ორი ჯგუფად იყოფიან:

ა) ამ ჯგუფში ისეთები შედიან, რომლებიც არც კერპთაყვანისმცემლებს მიეკუთვნებიან და არც რაიმე საპატიო მიზეზი გააჩნდათ სალაშქროდ წაუსვლელობისათვის. მათ თავიანთი შეცდომა წმინდა შუამავლის თებუქში ყოფნისას აღიარეს და ინანეს, საკუთარი სხეულები მეჩეთის ბოძებს მიაჯაჭვეს და დაიფიცეს, რომ მანამ დარჩებოდნენ ასე, სანამ მათ წმინდა შუამავალი არ გაათავისუფლებდა.

*„ვფიცავ, მათ მანამ არ გავათავისუფლებ, სანამ ამასთან დაკავშირებით ღვთიურ ბრძანებას არ მივიღებ!“* — გადაწყვეტით თქვა ლაშქრობიდან დაბრუნებულმა წმინდა შუამავალმა, როცა ისინი ამ ყოფაში იხილა. ამის გამო შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

وَآخَرُونَ اعْتَرَفُواْ بِذُنُوبِهِمْ خَلَطُواْ عَمَلاً صَالِحاً
وَآخَرَ سَيِّئاً عَسَى اللّهُ أَن يَتُوبَ عَلَيْهِمْ إِنَّ اللّهَ غَفُورٌ رَّحِيمٌ

**„და სხვები, რომელთაც აღიარეს თავიანთი ცოდვები, ერთმანეთში აღრიეს კეთილი და ავი საქმეები. იქნებ, ალლაჰისგან შენდობილი იქმნენ. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“** [834]

ბ) ამ აიათის გარდმოვლენის შემდეგ წმინდა შუამავალმა ბოძებზე მიჯაჭვული თანამიმდევრები გაათავისუფლა.

834. სურა თევბე, აიათი 102.





ამ ჯგუფს მხოლოდ სამი ისეთი თანამიმდევარი მიეკუთვნება, რომლებიც, პირველების მსგავსად, არც ფარისევლებს მიეკუთვნებოდნენ, არც ბოძებზე მიუჯაჭვავთ საკუთარი სხეულები დანარჩენების მსგავსად და არც რაიმე საპატიო მიზეზი გააჩნდათ სალაშქროდ წაუსვლელობისათვის. ესენი იყვნენ: პოეტი ქაბ იბნ მალიქი, მურარე იბნ რები და ჰილალ იბნ უმეიე. მათ არ იცრუეს და გულმართლად აღიარეს წმინდა შუამავლის წინაშე თავიანთი დანაშაული და სთხოვეს მას, ალლაჰისათვის მათი პატიება ეთხოვა.

წმინდა შუამავალმა, რომელიც ღვთიური ბრძანებები-სადმი უკიდურესი მორჩილებით გამოირჩეოდა, მათ არ აპატია. სანამ ღვთიურ ბრანებას მიიღებდა, მათგან სალამსაც კი არ იღებდა. მათ მიმართ ასევე მოიქცნენ დანარჩენი თანამიმდევრებიც.

ამ სამ შერისხულ მორწმუნეს დანარჩენ ყველა ბრძოლაში ჰქონდა მონაწილეობა მიღებული. ქაბის გარდა, ორი თანამიმდევარი ბედირშიც იბრძოდა. სწორედ ამიტომ იყო, რომ თებუქზე ლაშქრობისას მათ მიერ დაშვებული შეცდომის შედეგად მათ მიმართ გამოჩენილი ასეთი დამოკიდებულების გამო უსაზღვრო მწუხარებას მიეცნენ. განსაკუთრებით კი წმინდა შუამავლის მიერ მათგან სალამის აუღებლობა უკლავდათ გულს. წმინდა შუამავლის მიერ მათზე ზურგის შექცევა იმდენად უარყოფითად მოქმედებდა, რომ სამშობლო უცხოდ ეჩვენებოდათ. უცხოდ ეჩვენებოდათ საკუთარი ცოლებიც კი. მათ თვალში ყველაფერი გაუფასურდა, არაფრის გაკეთება აღარ უნდოდათ, დღესა და ღამეს ცრემლის ღვრაში ატარებდნენ. დარდისგან სანთელივით ჩამოდნენ. მართალია, ამ საკითხში შესცოდეს, მაგრამ ღვთისმოშიშობის, მორჩილების, მონანიების, ერთგულების გრძნო-

ბა არასოდეს დაუკარგავთ და ჭეშმარიტი გზიდან არასოდეს გადაუხვევიათ. 50 დღის მანძილზე ასეთ ყოფაში იყვნენ. ბოლოს, როგორც იქნა მათი ალალი აღიარებისა და ჭეშმარიტი მონანიების წყალობით, ეს საქციელი შემდეგი აიათით ეპატიათ:

وَعَلَى الثَّلاَثَةِ الَّذِينَ خُلِّفُواْ حَتَّى إِذَا ضَاقَتْ عَلَيْهِمُ الأَرْضُ بِمَا رَحُبَتْ وَضَاقَتْ عَلَيْهِمْ أَنفُسُهُمْ وَظَنُّواْ أَن لاَّ مَلْجَأَ مِنَ اللّهِ إِلاَّ إِلَيْهِ ثُمَّ تَابَ عَلَيْهِمْ لِيَتُوبُواْ إِنَّ اللّهَ هُوَ التَّوَّابُ الرَّحِيمُ يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ اتَّقُواْ اللّهَ وَكُونُواْ مَعَ الصَّادِقِينَ

**„და იმ სამსაც, რომლებსაც გადავადებული ჰქონდათ იმ დრომდე, ვიდრე მათ დედამიწა არ ევიწროვათ, თუმც ვრცელი იყო იგი. და თავიანთი სულნიც შეეხუთათ და მიხვდნენ, რომ არ არსებობს თავშესაფარი, გარდა ალლაჰთან არსებულისა. მერე შეუნდო, რათა მოენანიებინათ მათ. უეჭველად, ალლაჰი მიმტევებელია!**

**ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და იყავით მართალთა გვერდით!“** [835]

წმინდა შუამავალმა ეს სამახარობლო ამბავი ქაბ იბნ მალიქს ასე ამცნო:

*„გახარებ იმ დღეს, რომელიც ყველაზე ბედნიერი და სასიკეთო დღე იქნება შენს ცხოვრებაში...“* [836]

835. სურა თევბე, აიათები 118-119.
836. ამ სასიხარულო ამბის გაგებისთანავე წმინდა შუამავლისაკენ მიმავალ ქაბთან თალჰა იბნ უბეიდულლაჰმა მიირბინა, ხელი ჩამოართვა და მიულოცა. ქაბმა მას ეს გულთბილი საქციელი სიკვდილამდე არ დაუვიწყა.

ქაბ იბნ მალიქმა კი მადლიერება ასე გამოხატა:

„წმინდა შუამავალო! მეც მთელი ჩემი ქონება ალლაჰის კმაყოფილებისათვის მოწყალებად მინდა გავი-ღო.“

მაგრამ წმინდა შუამავალმა არ დაანება:

*„ქონების ერთი წილი შენთვის დაიტოვე. შენთვის ასე აჯობებს.“*

„მაშ თუ ასეა, ჰაიბერში რომ წილი მაქვს, იმას დავი-ტოვებ ჩემთვის. წმინდა შუამავალო! ალლაჰმა მე ამ გან-საცდელის-გან მხოლოდ ჩემი სიმართლისათვის გადა-მარჩინა. დღეიდან სიკვდილამდე მხოლოდ სიმართლეს ვილაპარაკებ,“ — გა-ნაცხადა ქაბმა მტკიცედ.

ქაბი ამასთან დაკავშირებით ამბობს:

„ვფიცავ ალლაჰის სახელს, ალლაჰის მიერ ჩემთვის ნაბოძები ყველაზე დიდი წყალობა ისაა, რომ მე მაშინ წმინდა შუამავლის წინაშე სიმართლე ვაღიარე, რითაც გადავურჩი ტყუილის მთქმელებთან ერთად განადგურე-ბას, ვინაიდან ალლაჰი ისეთი მძიმე სიტყვებით მოიხსე-ნიებს იმათ, ვინც (უსაფუძვლო მიზეზი მოიგონა და) თე-ბუქზე ლაშქრობაში არ მიიღო მონაწილეობა, როგორც არავის. ის ასე ბრძანებს:

فَأَعْرِضُواْ عَنْهُمْ إِنَّهُمْ رِجْسٌ

**„...მაშ, ანებეთ თავი მათ, უეჭველად, ეგენი მურდალ-ნი არიან...“** [837]

837. სურა თევბე, აიათი 95; ბუჰარი, მეგაზი, 79, ვესაია 16, ჯიჰადი 103; მუ -ლიმი, სურა თევბე, აიათი 53, მუსაფირინი, 74.

ეს სამი თანამიმდევარი ასეთ მძიმე ცოდვაში მხოლოდ ერთ ლაშქრობაში მონაწილეობის მიუღებლობისათვის ჩავარდა, როცა სხვა ყველა ლაშქრობაში მონაწილეობდნენ. ეს დიადი გაკვეთილი და გაფრთხილებაა იმათთვის, ვინც უმიზეზოდ არ ემორჩილებიან ალლაჰის ბრძანებას და თავს არიდებენ მის გზაზე ბრძოლას.

ჭეშმარიტად, ძალზე და დამაფიქრებელია ის ფაქტი, რომ ადამიანი, რომელიც „თანამიმდევრის" წოდების ღირსი გახდა, ბედირიდან დაწყებული მონაწილეობდა ყველა ლაშქრობასა და ბრძოლაში, ისლამის ყველაზე სუსტ ხანაში თვალებში უყურებდა სიკვდილს, ურთულეს და თებუქზე უბრძოლველად დასრულებულ ლაშქრობაში არა საპატიო მიზეზით მონაწილეობის მიუღებლობისათვის ასეთ მძიმე მდგომარეობაში ჩავარდა!.. რამდენად დიდი გაკვეთილი და შემზარავი საიდუმლოა გამხელილი ამ ამბავში მათთვის, ვისაც გონივრულად და სრულფასოვნად შეუძლია განსაჯოს იგი. აქედან გამომდინარე, დღესაც როგორ სავალალო მდგომარეობაში ვარდებიან ის ადამიანები, რომლებიც ჭეშმარიტების გზაზე ბრძოლას რაღაც მიზეზებით თავს არიდებენ. კარგად უნდა დავფიქრდეთ, თუ რა გველის ჩვენ ასეთი ქცევის შემთხვევაში, მაშინ, როცა ასეთი საქციელი ესოდენ ძვირი დაუჯდათ ბედირის ბრძოლის გმირებს. ამიტომაც, როგორც ალლაჰი ბრძანებს, უნდა ვეცადოთ, რომ ყოველთვის მართალი ადამიანების სიახლოვეს ვიყოთ.

ალლაჰი მართალ ადამიანებთან ახლოს დგომას გვიბძანებს, რათა თავი დავაღწიოთ უარყოფით გავლენას და დადებითი ზეგავლენის ქვეშ მოვექცეთ. ღმერთი ისეთ ადამიანებთან ერთად ყოფნას, მათთან სიახლოვეს, მათ მხარდაჭერას, მათთან განუშორებლობას გვიბრძანებს, რომლებიც დასახული მიზნის მისაღწევად, სიტყვით





თუ მოქმედებით ყოველ მხრივ, ყველა საკითხში ალალი და გულმართლები არიან რწმენის, ერთგულებისა და ალლაჰისადმი მორჩილებაში. ეს აუცილებელია, რათა დედამიწა არ გვევიწროვოს, ჩვენს სულში სიმშვიდე სუფევდეს და შევძლოთ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება.

საკმაოდ ბევრისმეტყველია ამ ბრძანების თებუქზე ლაშ-ქრობისას, ე. ი. ურთულესი ლაშქრობისას, გარდმოვლენაც. ერთად ყოფნაა საჭირო არა მარტო ბედნიერებისა და ლხინის დროს, არამედ ძნელბედობისა და ალლაჰის გზაზე ბრძოლის დროსაც. ჩვენც ის სიძნელეები უნდა დავძლიოთ, რომელთა დაძლევასაც ისინი ცდილობენ, მათ კვალს მივყვეთ და არ ჩამოვრჩეთ ღვთის ბრძანებებს.

სურა „თევბეში", რომელიც ძირითადად თებუქის ლაშ-ქრობის თაობაზეა გარდმოვლენილი, ყურადღება განსაკუთრებით გამახვილებულია, მატერიალურად და სულიერად ალლაჰის გზაზე ბრძოლის მნიშვნელობაზე, რამეთუ საკუთარი ქონებისა და სიცოცხლის ფასად ალლაჰის გზაზე ბრძოლა მუსლიმის ალლაჰისადმი მორჩილების ხარისხის საუკეთესო მაჩვენებელია. ასევე საუკეთესო მაჩვენებელია მორწმუნესა და ფარისეველს შორის არსებული განსხვავებისა.

إِنَّ اللهَ اشْتَرَى مِنَ الْمُؤْمِنِينَ أَنفُسَهُمْ وَأَمْوَالَهُم بِأَنَّ لَهُمُ الجَنَّةَ
يُقَاتِلُونَ فِي سَبِيلِ اللهِ فَيَقْتُلُونَ وَيُقْتَلُونَ وَعْداً عَلَيْهِ حَقّاً فِي التَّوْرَاةِ

وَالإِنجِيلِ وَالْقُرْآنِ وَمَنْ أَوْفَى بِعَهْدِهِ مِنَ اللّهِ فَاسْتَبْشِرُواْ بِبَيْعِكُمُ الَّذِي بَايَعْتُم بِهِ وَذَلِكَ هُوَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„უეჭველად, ალლაჰმა იყიდა მორწმუნეებისგან მათი სულნი და ქონება მათთვის სამოთხის სანაცვლოდ. ისინი იბრძვიან ალლაჰის გზაზე, ხოცავენ და იხოცებიან. ეს თევრათში, ინჯილში და ყურანში არსებული ჭეშმარიტი აღთქმაა. და ვინ ასრულებს აღთქმას ალლაჰზე უკეთ? მაშ, გიხაროდეთ თქვენი ვაჭრობა, რომელიც დადეთ მასთან. და სწორედ ეს არის დიადი წარმატება.“** [838] **— ბრძანებს ალლაჰი.**

ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხი კი ისაა, რომ ყველა საუკუნეში მუსლიმებისათვის ყველაზე დიდ საფრთხეს ფარისევლები წარმოადგენენ. თებუქზე ლაშქრობამ და სურა „თევბემ“ ეს აშკარად ცხადყო და მუსლიმები გააფრთხილა ამასთან დაკავშირებით.

როგორც „საათულ უსრადან (ძნელბედობის დღეებიდან)“ ირკვევა, მუსლიმი არასოდეს არ უნდა მიილტვოდეს ფუფუნებისა და განცხრომისაკენ და მის წინაშე აღმართულ ყველა სიძნელესთან შერკინებით ალლაჰისაკენ მიმავალ გზაზე თითო ნაბიჯით წინ უნდა მიიწევდეს.

## დედამიწისა და ზეცის საგანძურები ალლაჰს ეკუთვნის

ფარისიველთა დიდი წინააღმდეგობის მიუხედავად, ალლაჰმა მისი სარწმუნოება მაინც განამტკიცა, გააბა-

838. სურა თევბე, აიათი 111.





ტონა და მორწმუნეებს ურწმუნოთა წინააღმდეგ ბრძოლაში გამარჯვება მოუტანა. გამარჯვება მორწმუნეთ არგუნა წილად, რადგან ეს მისი შუამავლისა და გულწრფელ მორწმუნეთათვის ალლაჰის დაპირება იყო, რაც ყველა შემთხვევაში რეალობად იქცეოდა (მტრის ძლიერი ანტიმუსლიმური ზრახვების მიუხედავად). ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს:

هُمُ الَّذِينَ يَقُولُونَ لَا تُنفِقُوا عَلَى مَنْ عِندَ رَسُولِ اللَّهِ حَتَّى يَنفَضُّوا
وَلِلَّهِ خَزَائِنُ السَّمَاوَاتِ وَالْأَرْضِ وَلَكِنَّ الْمُنَافِقِينَ لَا يَفْقَهُونَ

**„ეგენი არიან, რომელნიც ამბობენ: არ გაიღოთ იმათზე, ვინც ალლაჰის შუამავალთან ერთადაა, რათა დაიშალონ. მაშინ როცა ალლაჰს ეკუთვნის საგანძური ცათა და მიწის, მაგრამ ორპირნი არ შეიმეცნებენ.“** [839]

მართლაც, საუკუნეების მანძილზე, ფარისეველთა მიერ მუსლიმების ეკონომიკურად დასუსტების მცდელობის მიუხედავად, ალლაჰს ბევრი დიდი წყალობა მოუვლენია მორწმუნეებისთვის, რამეთუ დედამიწისა და ზეცის საგანძურები მას ეკუთვნის, მათი სულიერი და ფიზიკური ძალების მობილიზებით, ისინი მოკლე ხანში ძლევამოსილებით გაუბედნიერებია, ფარისევლები კი დასამარცხებლად გაუწირავს.

ისლამის ისტორიას თუ გადდავხედავთ, დავინახავთ, რომ მუსლიმებს ალლაჰის შემწეობით, მცირე ძალებით მრავალრიცხოვანი მტერი დაუმარცხებიათ. ბედირის, მუთეს, ენდულუსისა და მსგავს სხვა ბრძოლებში ძლევა-

839. სურა მუნაფიყუნი, აიათი 7.

მოსილი გამარჯვებები ამ სინამდვილის უტყუარი მაგალითებია.

ესეც გვიდასტურებს, რომ მუსლიმების ძლევამოსილების მსაზღვრელი მათი გულწრფელობაა. გულწრფელობის დამკარგავი, ძალასაც ჰკარგავს, ხოლო გულწრფელი ყოველთვის ძლევამოსილი რჩება. ასე, რომ ისლამის მტრებმა რაც უნდა გააკეთონ, საბოლოოდ მუსლიმს ზიანს მაინც ვერ მიაყენებენ. ღმერთი ამ ღვთიურ წყალობას ყურანში ასე გვამცნობს:

وَإِن تَصْبِرُواْ وَتَتَّقُواْ لاَ يَضُرُّكُمْ كَيْدُهُمْ شَيْئاً
إِنَّ اللّهَ بِمَا يَعْمَلُونَ مُحِيطٌ

**„...მაგრამ თუ მომთმენნი და ღვთისმოშიშნი იქნებით, მათი ხრიკები ვერას დაგაკლებთ. ალლაჰი, უეჭველად, გარემოიცავს, რასაც სჩადიან ისინი!“** [840]

ისლამის ისტორია სავსეა ამ წმინდა აიათის დამადასტურებელი მაგალითებით.

ღვთისმსახურებას მოკლებულ სარწმუნოებაში სიკეთე არ არის!

როცა წმინდა შუამავალმა ლაშქრობით სასურველ მიზანს მიაღწია და მედინაში დაბრუნდა, მასთან ტაიფის მმართველი ურვე იბნ მესუდი მივიდა და ისლამი მიიღო. შემდეგ კი ტაიფში დაბრუნდა და თავის ტომს ისლამი უქადაგა. მაგრამ ის ადამიანები, რომლებმაც მათთან ისლამის საქადაგებლად მისულ წმინდა შუამავალს ქვები

840. სურა ალი იმრანი, აიათი 120.





დაუშინეს, ურვეს უფრო მკაცრად მოექცნენ და ისრებით განგმირეს იგი.[841]

ამის გამო, წმინდა შუამავალმა ჰევაზინის მმართველს მალიქს, რომელიც გამუსლიმდა და წმინდა შუამავლისგან დავალება ითხოვა, ტაიფელების შევიწროვება დაავალა. მისი პერიოდული თავდასხმებისგან ციხესიმაგრეში ჩაკეტილ ტაიფელებს ასეთი ყოფა ბოლოს და ბოლოს მობეზრდათ და ტომის მოწინავენი მედინაში გააგზავნეს.[842]

წმინდა შუამავალი მათ დელეგაციას მეჩეთში გაუმასპინძლდა, რომ მათთვის გული მოელბო.[843] წარმომადგენლები ისმენდნენ ღამით ნაკითხ ყურანს, თეჰეჯუდის ლოცვისას ნაკითხ სურეებს და უყურებდნენ, თუ როგორ ლოცულობდნენ მუსლიმები დღეში ხუთჯერ.[844]

წარმომადგენლებმა მათ აუწყეს, რომ მზად იყვნენ ისლამი მიეღოთ იმ პირობით, თუ ნამაზის ლოცვისაგან განთავისუფლდებოდნენ.

*„სარწმუნოებაში, რომელშიც ნამაზი არაა, არავითარი სიკეთე არ არის.“* — მიუგო წმინდა შუამავალმა მათ მოთხოვნაზე.[845]

ტაიფელებმა ამჯერადაც გამოიჩინეს უმეცრება და მათი ლატის სახელობის კერპის სამი წლის ვადით თავის ადგილზე დატოვების ნებართვა ითხოვეს. როცა ამაზეც უარი მიიღეს, ერთი თვით თავის ადგილას დატოვების უფლება მაინც ითხოვეს, მაგრამ ამაზეც უარი მიიღეს. ბოლოს, როცა სხვა გამოსავალი აღარ დარჩათ, გამუსლი-

841. იბნ ჰიშამი, IV, 194; ჰაქიმი, III, 713/6579.
842. იბნ ჰიშამი, IV, 138, 195.
843. აჰმედი, IV, 218.
844. ვაქიდი, III, 965.
845. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 25-26/6579.

მდნენ, მაგრამ ის მაინც ითხოვეს, რომ ამ კერპის განად-გურება მათთვის არ დაევალებინათ. წმინდა შუამავალმა კი დაჟინებით მოითხოვა, რომ კერპი მათ გაენადგურე-ბინათ და ამისათვის აბუ სუფიანი და მუღირე გაგზავნა.[846] როგორი გასაკვირიც უნდა იყოს, კერპის დანგრევ - სას საქიფის ტომის (ტაიფელი) ქალები სახლებიდან გა-რეთ გამოვიდნენ, კერპები იგლოვეს და ცრემლი ღვარეს. თუმცა, ისლამის სიღრმისეულად შესწავლასთან ერთად, ბევრი მათგანი საუკეთესო მუსლიმად ჩამოყალიბდა და კერპების სახელების გახსენებაც აღარ უნდოდათ.

ასე რომ, ჰიჯრის მე-9 წელს წმინდა შუამავლის მიერ წლების წინანდელი ტაიფელთა რისხვის სანაცვლოდ მათი ჭეშმარიტ გზაზე დაყენებასთან დაკავშირებული ალლაჰისადმი ვედრება, როგორც შეწყალების საუკეთე-სო გამოხატულება, ღმერთმა შესძინა.

ტაიფელთა წარმომადგენლებს ისლამის აუცილებე-ლი პირობები (ფარძები) და ღვთისმსახურების წესები შეასწავლეს. წმინდა შუამავალმა მათ რამაზნის დარ-ჩენილი ნაწილის მარხვაც უბრძანა. საჰური და იფთარი მათთვის ბილალი ჰაბეშს მიჰქონდა.[847]

წმინდა შუამავალი მასთან სხვადასხვა კუთხიდან მოსულ დელეგაციებს, როცა დროს გამონახავდა, — დილითაც და საღამოსაც — ხვდებოდა და მათ პრობლე-მებზე მსჯელობას დიდ დროს უთმობდა.[848] ასე მოიქცა საქიფელებთან (ტაიფელებთან) შეხვედრებისა და მათი საკითხის განხილვის დროსაც, მათ ყოველი ღამის ლოც-

846. იბნ ჰიშამი, IV, 197; ვაქიდი, III, 967-968.
847. ვაქიდი, III, 968.
848. „წმინდა შუამავალი მუსლიმებთან დაკავშირებული ნებისმიერი საკ - თხის შესახებ, აბუ ბაქრთან ერთად, ღამით გვიანობამდე მსჯელობდა და მეც მათთან ერთად ვიყავი.“ – გადმოგვცემს წმინდა ომარი.





ვის შემდეგ ხვდებოდა და ხანგრძლივად ესაუბრებოდა. ერთხელ ფეხზე მდგომარეს საუბარი იმდენად გაუგრძელდა, რომ სხეულის სიმძიმის ასატანად იძულებული გახდა, დროდადრო სხეულის მთელი სიმძიმე ხან ერთ ფეხზე გადაეტანა და ხან მეორეზე.[849]

„ერთ საღამოს ღამის ლოცვის შემდეგ წმინდა შუამავალი ჩვენთან დიდხანს არ მოვიდა," — გადმოგვცემს საქიფის (ტაიფელთა) წარმომადგენელთაგან ევს იბნ ჰუზეიფე.

„წმინდა შუამავალო, ჩვენთან მოსვლა რატომ შეგაგვიანდა?" — ვკითხეთ მოგვიანებით მოსულს.

*„ყოველდღიურად ყურანის ერთ ნაწილს ვკითხულობ. მის შეუსრულებლად მოსვლა არ ვისურვე,"* — მოგვიგო მან.

„თქვენ ყურანს ნაწილებად როგორ ჰყოფთ და კითხულობთ?" — ვკითხეთ თანამიმდევრებს დილით.

„ჩვენ ყურანის სურებიდან პირველ სამს ერთ ნაწილად, მომდევნო ხუთ სურას მეორე ნაწილად, რიგით მომდევნო 7, 9, 11 და 13 სურებს ცალკე ნაწილად, „ქაფ" სურის შემდეგ არსებულ ყველა სურას კი ერთ ნაწილად ვაერთიანებთ და ყურანს ასეთნაირად (7 ნაწილად) ვკითხულობთ." — გვიპასუხეს მათ."[850]

თანამიმდევრები ყურანს ძალზე დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ, გამომდინარე იქიდან, რომ ის ალლაჰის მიერ მათთვის ნაბოძები დიადი წყალობა და წმინდა შუამავალზე ჩაბარებული წმინდა საგანძური იყო. მას კითხულობდნენ არა მარტო ლოცვისას, არამედ მგზავრობის, ლაშქრობის, ბრძოლის დროს და ღამის ლოცვებშიც.

849. აბუ დავუდი, III, 75-76.
850. აჰმედი, IV, 9; იბნ მაჯე, სალათი, 178.

მისი კითხვის წყურვილს ვერ იკლავდნენ და არ არსებობ-და ისეთი დღე, რომ იგი არ ეკითხათ. [851] დღეს ყოველთ-ვის ყურანის კითხვით იწყებდნენ და ყურანში ჩახედვას ურჩევდნენ მათაც, ვინც კარგად ვერ ხედავდა ან კიდევ ბრმა იყო. წმინდა ოსმანი იმდენად ბევრს კითხულობდა, რომ კითხვაში ორი ყურანი გაცვითა.[852]

საქიფის წარმომადგენლებს შორის ყურანით ყველა-ზე მეტად ოსმან იბნ აბის ასი დაინტერესდა. ვინაიდან ის დელეგაციის წევრებს შორის ასაკით ყველაზე უმცრო-სი იყო, უკან პირუტყვთან ჰყავდათ დატოვებული. შუა-დღის პაპანაქება სიცხეში, როცა დელეგაციის წევრები მათ სადგომში მიბრუნდებოდნენ და დაიძინებდნენ, ის ამ დროს წმინდა შუამავალთან მიდიოდა, მას სარწმუ-ნოების შესახებ კითხვებს უსვამდა, ყურანს ისმენდა და სწავლობდა. ამგვარად, წმინდა შუამავლის დახმარებით, ზოგიერთი სურა დაიზეპირა კიდეც.

იგი, დელეგაციის სხვა წევრებს შორის, პირველი გა-მუსლიმდა ფარულად. როცა წმინდა შუამავალი დაკა-ვებული იყო, წმინდა აბუ ბაქრთან ან უბეი იბნ ქაბთან მიდიოდა, რჯულს მათგან სწავლობდა და მათთან კი-თხულობდა ყურანსაც. ამ საქციელის გამო წმინდა შუა-მავალს იგი ძალზე უყვარდა. როცა სამშობლოში დაბრუ-ნებისას საქიფის წარმომადგენლებმა წმინდა შუამავალს სთხოვეს, მათ შორის ერთ-ერთი იმამად დაენიშნა, მან მათ იმამად ოსმანი დაუნიშნა, მიუხედავად იმისა, რომ ის ასაკით ყველაზე უმცროსი იყო მათ შორის.[853]

851. იბნ სადი, III, 75-76.
852. ქეთთანი, II, 197.
853. იბნ ჰიშამი, IV, 185; იბნ სადი, V, 508; აჰმედი, IV, 218.





## თებუქზე ლაშქრობის შემდგომ პერიოდში მომხდარი ამბები

წმინდა შუამავალს ეგვიპტელ წმინდა მარიესაგან ვაჟი შეეძინა, რომელსაც იბრაჰიმი დაარქვეს. იბრაჰიმი თებუქზე ლაშქრობიდან დაბრუნებისას შეუძლოდ გახდა და გარდაიცვალა. ამან წმინდა შუამავალი ძალზე დაამწუხრა. თვალებიდან ტანჯვისა და სიბრალულის ცრემლები გადმოსცვივდა.

*„თვალი ცრემლს დაღვრის, გული მწუხარებით აივსება, მაგრამ ჩვენ ალლაჰისათვის მისაღები სიტყვის გარდა არას ვიტყვით. იბრაჰიმ, ვფიცავ, ჩვენ ძალზე დაგვამწუხრა შენმა გარდაცვალებამ,“* — თქვა მან.[854]

წმინდა შუამავალმა ერთი ქვა მოატანინა და საფლავის თავთან დაასო. საფლავზე წყალიც პირველად მან მოასხურა.[855]

ამ დროს მზე დაბნელდა. თანამიმდევრებმა, ისლამის წინა პერიოდის რწმენის მიხედვით, ეს მოვლენა წმინდა იბრაჰიმის სიკვდილს დაუკავშირეს. წმინდა შუამავალმა კი ორი მუხლი ნამაზი ილოცა და ხაზგასმით აღნიშნა, რომ მათ აზრს არ ეთანხმებოდა:

„მზე და მთვარე ალლაჰის ორი სასწაულია. ისინი არც ვინმეს გარდაცვალებისთვის დაბნელდებიან და არც დაბადებისათვის. როცა მზისა და მთვარის დაბნელებას იხილავთ, ღმერთის სახელი ახსენეთ და ნამაზი ილოცეთ.“ [856]

854. ბუჰარი, ჯენაიზი, 44; იბნ სადი, I, 138.
855. იბნ სადი, I, 144; იბნ აბდილბერი, I, 59.
856. დღესაც ზოგიერთ ადგილას მთვარისა და მზის დაბნელებისას ნამაზის ლოცვის მაგივრად თოფს ისვრიან ან დოლს უკრავენ. ეს იმ საზოგადოებების ტრადიციაა და ისლამთან არანაირი კავშირი არა

რეჯების თვეში ეთიოპიის მმართველი გარდაიცვალა. წმინდა შუამავალმა მისი სიკვდილის ამბავი თანამიმდევართ იმდღესვე აუწყა, მიუხედავად იმისა, რომ მათ შორის ზღვა და რამდენიმე დღის სავალი იყო.

*„შორეულ ქვეყანაში გარდაცვლილი თქვენი ძმის განსასვენებელი ჯანაზა ნამაზი ილოცეთ,“* — უბრძანა მათ.

„ვისზე გვეუბნები, წმინდა შუამავალო?“ — ჰკითხეს თანამიმდევრებმა.

*„ნეჯაში ასჰამაზე! — მიუგო მან, — დღეს ალლაჰის საუკეთესო მსახურთაგან ასჰამა გარდაიცვალა. ღმერთს მისთვის სამოთხე შეევედრეთ!“* — უბრძანა და მათ მიცვალებულის განსასვენებელი ჯანაზა ნამაზი დაუსწრებლად ალოცა.[857]

შემდგომში გაირკვა, რომ ის მართლაც იმ დღეს გარდაიცვალა, როცა ეს თანამიმდევრებს წმინდა შუამავალმა აუწყა.



შაღბანის თვეში კი წმინდა შუამავლის ქალიშვილი, წმინდა ოსმანის მეუღლე, უმმუ გულსუმი გარდაიცვალა.[858]



თებუქზე ლაშქრობიდან დაახლოებით ორი თვის შემდეგ, ე. ი. ზილქადეს თვეში ფარისეველთა წინამძღოლმა აბდულ-ლაჰ იბნ უბეიმაც დაასრულა თავისი მტრობითა

აქვს. ასეთი ბრმა რწმენის შედეგია ბუს ხმის უკეთურად მიჩნევა და ამისათვის ცრემლის ღვრაც. .

857. მუსლიმი, ჯენაიზი, 62-68; აჰმედი, III, 319; IV, 7.

858. იბნ სადი, VIII, 138.





და შულლით აღსავსე სიცოცხლე. მისი სიკვდილით ფარისეველთა ანტიისლამურ მოძრაობას საძირკველი გამოეცალა. დანარჩენ ფარისეველთა უმრავლესობა მისი სიკვდილის შემდეგ გამუსლიმდა და საუკეთესო მორწმუნედ იქცა.

მისი სიკვდილის შემდეგ მისი ვაჟი აბდულლაჰი, მამის ანდერძის შესაბამისად, წმინდა შუამავალთან მივიდა.

„წმინდა შუამავალო! აბდულლაჰ იბნ უბეი მოკვდა. მომეცი შენი პერანგი, რათა მასში გავახვიოთ მისი ცხედარი. მისი განსასვენებელი (ჯანაზა) ნამაზი ილოცე და ღმერთს მისი შეწყალება შეევედრე,“ — სთხოვა მას.

წმინდა შუამავალმა პერანგი გაიხადა და მიაწოდა, შემდეგ კი მისი განსასვენებელი ჯანაზა ნამაზიც ალოცა. ამის თაობაზე შემდეგი აიათი გარდმოევლინა:

وَلاَ تُصَلِّ عَلَى أَحَدٍ مِّنْهُم مَّاتَ أَبَداً وَلاَ تَقُمْ
عَلَىَ قَبْرِهِ إِنَّهُمْ كَفَرُواْ بِاللّهِ وَرَسُولِهِ وَمَاتُواْ وَهُمْ فَاسِقُونَ

**„და არასდროს ილოცო მათგან ვინც მოკვდება, და არც მის საფლავზე დადგე, უეჭველად, უარყვეს მათ ალლაჰი და მისი შუამავალი და მიებარნენ ურჯულოდ ეგენი!“** [859]

როცა მას ამ საქციელის მიზეზი ჰითხეს, ასე უპასუხა:

*„ჩემი პერანგი და მის განსასვენებლად ნალოცი ნამაზი მას ალლაჰის სასჯელისაგან ვერ იხსნის, მაგრამ*

859. სურა თევბე, აიათი 84; ბუჰარი, ჯენაიზი, 23; იბნ მაჯე, ჯენაიზი, 31.

*ჩემი ამ საქციელის წყალობით, მისი ტომიდან არანაკლებ ათასი ადამიანის გამუსლიმებას ვიმედოვნებ.“*

მართლაც წმინდა შუამავლის ამ საქციელის შემხედვარე ჰაზრეჯელთაგან ათასმა ადამიანმა კერპთაყვანისმცემლობა უარყო და ისლამი მიიღო. [860]

## ელჩების წელი

დაპყრობილი იქნა მექა, ძლევამოსილებით დასრულდა ჰუნეინის ომი, ტაიფელებმა ერთწლიანი შევიწროების შემდეგ ისლამი მიიღეს და თებუქზე ურთულესი ლაშქრობაც სასურველი შედეგით დასრულდა. უკვე აღარ არსებობდა ისეთი ძალა, რომელიც არაბეთის ნახევარკუნძულზე წინ აღუდგებოდა ისლამს.

ამგვარად არაბმა ტომებმა, რომლებსაც ისლამის სიწ-მინდისა და ნამდვილი არსის სწორი ფორმით გაგების საშუალება მიეცათ, წმინდა შუამავალთან ელჩების გაგზავნა და მის მორჩილებაში შესვლა დაიწყეს. იემენელი, ჰადრამევთელი, ბაჰრეინელი, ამმანელი, სირიელი და ირანელი დელეგაციები ან ისლამის მისაღებად, ან წმინდა შუამავლისთვის მათი გამუსლიმების საუწყებლად იყვნენ მოსული და მას თავიანთ ქვეყნებში ისლამის მქადაგებლების გაგზავნას სთხოვდნენ.

მოსულ დელეგაციათაგან, ისლამის პირადად წმინდა შუამავლისაგან შესწავლისა და შემდეგ თავის ტომში ქადაგების საუკეთესო მაგალითი თუჯიბელებმა აჩვენეს. წმინდა შუამავალთან მათი 13 კაციანი დელეგაცია

860. აინი, VIII, 54; დიარბექრი, 140-141.





მივიდა. ზექათიც თან წამოეღოთ. მათი ასეთი საქციელი წმინდა შუამავალს ძალზე ესიამოვნა.

*„კეთილი იყოს თქვენი მობრძანება!“* — მიესალმა მათ და ბილალი ჰაბეშს მათი საუკეთესოდ გამასპინძლება უბრძანა.

„წმინდა შუამავალო, ჩვენს ქონებაში არსებული ალლაჰის წილი შენ მოგიტანეთ,“ — მოახსენეს თუჯიბის ტომის წარმომადგენლებმა.

*„ეს ქონება უკან წაიღეთ და თქვენს ღარიბებს დაურიგეთ,“* — მიუგო მათ წმინდა შუამავალმა.

„წმინდა შუამავალო! ჩვენ შენთან მხოლოდ ის ნაწილი მოვიტანეთ, რომელიც ჩვენი ღარიბების დაკმაყოფილების შემდეგ დაგვრჩა.“

„წმინდა შუამავალო! არაბ ტომთა შორის, სიმართლე უნდა ითქვას, თუჯიბის ტომის მსგავსი არ არსებობს,“ — უთხრა წმინდა შუამავალს წმინდა აბუ ბაქრმა.

*„ჭეშმარიტ გზაზე დამყენებელი მხოლოდ ალლაჰია. ალლაჰს ვისთვის სიკეთე სურს, მათ გულებს რწმენის ნათელით მოსავს,“* — ბრძანა წმინდა შუამავალმა.

თუჯიბელთა წარმომადგენლებმა წმინდა შუამავალს ყურანისა და სუნნეთის შესახებ ჰკითხეს. მათ კითხვებს წერილობითი პასუხი გაეცა. ასეთმა მონდომებამ ისინი წმინდა შუამავალთან კიდევ უფრო დააახლოვა. რამდენიმე დღის შემდეგ უკან გაბრუნების სურვილი გამოთქვეს.

„რატომ ჩქარობთ?“ — ჰკითხეს.

„ჩვენს ტომთან უნდა დავბრუნდეთ და ის, რაც წმინდა შუ-ამავლისგან ვნახეთ და ვისწავლეთ, მათაც უნდა ავუხსნათ.“ — უპასუხეს მათ. წმინდა შუამავალს გა-

მოემშვიდობნენ, მან კი ბილალი ჰაბეში გაუგზავნა და დანარჩენ დელეგაციებთან შედარებით მათი უხვად დასაჩუქრება და მათთვის უფრო მეტი წყალობის გაცემა ბრძანა.[861]

წმინდა შუამავალმა დელეგაციებს გარკვეული პერიოდით მედინაში დარჩენა სთხოვა და მათ საშუალება მისცა ყურანი, სარწმუნოების საფუძვლები და ღვთისმსახურების პრინციპები უშუალოდ მასზე დაკვირვებით შეესწავლათ. მაგალითად, როცა აბდულა-ქაისის დელეგაცია მივიდა, ანსარებს მათი გამასპინძლება სთხოვა და ამავე დროს გააფრთხილა, რომ ამ დროის განმავლობაში მათთვის პირველადი სარწმუნოებრივი ინფორმაცია მიეწოდებინათ და მათი ნამაზისათვის საჭირო სურების დაზეპირება უზრუნველეყოთ. დილით, როცა მასთან გამოცხადდნენ, მიესალმა და ჰკითხა, იყვნენ თუ არა კმაყოფილი ანსართა ყურადღებითა და მზრუნველობით. მათ მადლიერება გამოხატეს ანსართა მიმართ. შემდეგ კი წმინდა შუამავალმა ისინი თითოოროლად თანამიმდევართა სახლებში დაანაწილა, რათა უფრო ადვილად შეესწავლათ ისლამი. წმინდა შუამავალი კმაყოფილი დარჩა როგორც თანამიმდევართა, ისე აბდულ-ქაისელის წარმომადგენელთა გულმოდგინებით. მათ სათითაოდ მიხედა, მათ მიერ დაზეპირებული „თაჰიათის“, „ფათიჰას“, სხვა სურებისა და შესწავლილი სუნნეთების ხარისხი პირადად გადაამოწმა.[862]

ასეთი ფორმით ისლამი დღითი დღე მთელს არაბეთში ვრცელდებოდა. ადამიანები ჯგუფ-ჯგუფად მოდიოდნენ და ისლამს ღებულობდნენ. მედინა ყოველდღიურად მოსულ სტუმრებს ველარ იტევდა. წმინდა შუამავალი ყვე-

861. იბნ სადი, I, 323; იბნ ქაიმი, , III, 650-651.
862. აჰმედი, III, 402.





ლა მოსულს გულთბილად და საუკეთესოდ ხვდებოდა, ღირსეულად უმასპინძლდებოდა, ყველას თავისი ქცევის, ყოფისა და ტრადიციის შესაბამისად ესაუბრებოდა, მათი სამშობლოს შესახებ ეკითხებოდა, მოთხოვნებს ისმენდა და კითხვებზე პასუხობდა, პრობლემებს უგვარებდა და გულებს ისლამის შუქით, სიმშვიდითა და სიხარულით უქარგავდა.[863]

ძველი ტანჯვა და წამება ბარაქიანმა წყალობამ შეცვალა. ალლაჰი კი წმინდა შუამავალსა და მორწმუნეებს მათდამი გარდმოვლენილი ამ წყალობისათვის მადლობის გადახდას ასე უბრძანებს:

إِذَا جَاء نَصْرُ اللهِ وَالْفَتْحُ وَرَأَيْتَ النَّاسَ يَدْخُلُونَ فِي دِينِ اللهِ أَفْوَاجاً

فَسَبِّحْ بِحَمْدِ رَبِّكَ وَاسْتَغْفِرْهُ إِنَّهُ كَانَ تَوَّاباً

**„როცა ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნა მოვლენილი, და როცა დაინახავ, როგორ უწყვეტ ნაკადად შედის ხალხი ალლაჰის სარწმუნოებაში, შეაქე და განადიდე ღმერთი შენი და შენდობა შესთხოვე! უეჭველად, ის ყოვლისმიმტევებელია!“** [864]

ჰიჯრის მე-9 წელს, არაბეთში ისლამის ამდენად სწრაფად გავრცელების, მედინაში ისლამის მიღებისა და შესწავლის სურვილით ჯგუფ-ჯგუფად ტომთა ელჩების მისვლის გამო, „ელჩების წელი“ ეწოდა.

863. იხ. ნესაი, უმრა, 5.

864. სურა ნასრი, აიათები 1-3.

## ჰაჯობის ვალდებულება

ჰიჯრის მე-9 წლამდე ჰაჯობის რიტუალი წმინდა იბრაჰიმ (აბრაამ) შუამავლის სარწმუნოების (ჰანიფობის) მიხედვით სრულდებოდა, თუმცა მასში კერპთაყვანსმცემელთა მიერ ბევრი არასწორი რამ იყო შერეული. იმ წელს კი წმინდა შუამავალმა ჰაჯობის რიტუალის წინამძღოლად წმინდა აბუ ბაქრი დანიშნა და ისლამისეული ჰაჯობის რიტუალის სასწავლებლად 300 კაცის თანხლებით მექაში გაგზავნა. ამასთან ერთად განაცხადა, რომ თვითონ ჰიჯრის მე-10 წელს წავიდოდა ჰაჯობაზე. მათ მსხვერპლად შესაწირად 20 აქლემი თან გააყოლა, რომლებსაც ყელზე საამისო ნიშნები ჰქონდათ შებმული.

როცა წმინდა აბუ ბაქრი ჰაჯობაზე მიმავლებთან ერთად გზას გაუდგა, სურა „თევბეს“ პირველი აიათი გარდმოევლინა, რითაც მანამდე კერპებისაგან განწმენდილი ქააბას კერპთაყვანისმცემელთაგან განწმენდაც იქნა ნაბრძანები. მანამდე კერპთაყვანისმცემელთათვის ქააბაში ლოცვა არ იყო აკრძალული. მაგრამ ახლა, როცა ქააბამ უკვე აღიდგინა მისი ნამდვილი სახე, კერპთაყვანისმცემელთა მათთვის ჩვეული უზნეო ტაშისკვრითა და ტანშიშველი ამ რიტუალის შესრულების ფორმა ერთღმერთიანობისათვის მიუღებელი და შეუფერებელი ღვთისმსახურება იყო და ხალხს შორის არეულობის ნიადაგს ქმნიდა. სწორედ ამ დროს გარდმოვლენილი სურა „თევბეს“ აიათებით საბოლოო წერტილი დაესვა ქააბაში ერთღმერთიანობისათვის შეუფერებელი და უწმინდურ ლოცვის ფორმას. ალლაჰი ასე ბრძანებს:





بَرَاءةٌ مِّنَ اللّهِ وَرَسُولِهِ إِلَى الَّذِينَ عَاهَدتُّم مِّنَ الْمُشْرِكِينَ فَسِيحُواْ فِي
الأَرْضِ أَرْبَعَةَ أَشْهُرٍ وَاعْلَمُواْ أَنَّكُمْ غَيْرُ مُعْجِزِي اللّهِ وَأَنَّ اللّهَ مُخْزِي
الْكَافِرِينَ وَأَذَانٌ مِّنَ اللّهِ وَرَسُولِهِ إِلَى النَّاسِ يَوْمَ الْحَجِّ الأَكْبَرِ أَنَّ اللّهَ
بَرِيءٌ مِّنَ الْمُشْرِكِينَ وَرَسُولُهُ فَإِن تُبْتُمْ فَهُوَ خَيْرٌ لَّكُمْ وَإِن تَوَلَّيْتُمْ
فَاعْلَمُواْ أَنَّكُمْ غَيْرُ مُعْجِزِي اللّهِ وَبَشِّرِ الَّذِينَ كَفَرُواْ بِعَذَابٍ أَلِيمٍ
إِلاَّ الَّذِينَ عَاهَدتُّم مِّنَ الْمُشْرِكِينَ ثُمَّ لَمْ يَنقُصُوكُمْ شَيْئاً وَلَمْ يُظَاهِرُواْ
عَلَيْكُمْ أَحَداً فَأَتِمُّواْ إِلَيْهِمْ عَهْدَهُمْ إِلَى مُدَّتِهِمْ إِنَّ اللّهَ يُحِبُّ الْمُتَّقِينَ

„ეს ბოლო გაფრთხილებაა ალლაჰისგან და მისი შუამავლისგან იმ წარმართთათვის, რომლებთანაც შეთანხმება გქონდათ დადებული. მაშ, იმოგზაურეთ დადამიწაზე ოთხი თვე, მაგრამ იცოდეთ, რომ თქვენ ალლაჰს ვერ გამოაცლით ძალას და უეჭველად, ალლაჰი გაანადგურებს ურწმუნოებს! და აი, უწყება ალლაჰისა და მისი შუამავალის ყველა ადამიანებისადმი დიდი ჰაჯობის დღეს: უეჭველად, ალლაჰი და მისი შუამავალი წარმართებიდან შორს არიან. და თუ თქვენ მოინანიებთ, თქვენთვისვე იქნება უკეთესი. და თუ პირს იბრუნებთ, მაშ, იცოდეთ, რომ თქვენ ალლაჰს ვერ გამოაცლით ძალას. ხოლო აცნობე იმათ, რომელთაც უარყვეს მწარე სასჯელი. გარდა იმ წარმართნისა, რომლებთანაც შეთანხმება გაქვთ და რომელთაც მას მერე არც ერთხელ არ დაურღვევიათ იგი და არავის დახმარებიან თქვენს წინაალმდეგ ეგენი. მაშ, დაიცავით შეთანხმება დათქმულ





**ვადამდე. უეჭველად, ალლაჰს უყვარს ისინი, ვინც მოკრძალებულნი არიან!“** [865]

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ إِنَّمَا الْمُشْرِكُونَ نَجَسٌ فَلاَ يَقْرَبُواْ الْمَسْجِدَ الْحَرَامَ بَعْدَ عَامِهِمْ هَذَا وَإِنْ خِفْتُمْ عَيْلَةً فَسَوْفَ يُغْنِيكُمُ اللّهُ مِن فَضْلِهِ إِن شَاء إِنَّ اللّهَ عَلِيمٌ حَكِيمٌ

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დიახაც, რომ წარმართები უწმინდურნი არიან. დაე, ამ წლის შემდგომ უწმინდურები არ მიუახლოვდნენ მესჯიდი ჰარამს. და თუ სიღატაკის გეშინიათ, თუკი ინებებს ალლაჰი, თავისი წყალობით გაგამდიდრებთ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!“** [866]

წმინდა შუამავალმა ამ აიათების გამოსაცხადებლად, წმინდა აბუ ბაქრის შემდეგ, მექაში წმინდა ალი გაგზავნა.

წმინდა ალი ბაირამის პირველ დღეს აქაბე ჯემრეს გვერდით ფეხზე წამოდგა და წმინდა შუამავლის მიერ მისდამი მიცემული დავალება ქადაგების სახით წაუკითხა იქ მყოფთ. სურა „თევბეს“ ზოგიერთი აიათის წაკითხვის შემდეგ წმინდა შუამავლის დანაბარები შემდეგი ოთხი პირობა ყველას გასაგონად თქვა:

1. (ყველამ იცოდეს, რომ) სამოთხეში მხოლოდ მორწმუ-ნენი შეძლებენ შესვლას.

2. ქააბას შემოვლის რიტუალი ვერასოდეს ველარ განხორციელდება შიშველი ფორმით.

865. სურა თევბე, აიათები 1-4.
866. სურა თევბე, აიათი 28.





3. ამ წლის შემდეგ ვერც ერთი კერპთაყვანისმცემელი ქაабას ვეღარ მიუახლოვდება.

4. ხელშეკრულების პირობები მხოლოდ იმ კერპთაყვანის-მცემელთათვის რჩება ძალაში ამ წლის ბილომდე, რომლებმაც წმინდა შუამავალთან ხელშეკრულება დადეს და ამ შეთანხმების პირობების ერთგული დარჩნენ.

ამ წლის შემდეგ არც ერთი კერპთაყვანისმცემელი ჰაჯობაზე აღარ მისულა და ქააბას შემოვის რიტუალი შიშველი ფორმით აღარ ჩატარებულა.

ამ წლის შემდეგ უკანასკნელი კერპთაყვანისმცემლებიც მიხვდნენ მათი რწმენის მცდარობას და ისლამი აღიარეს.

ამ წლის შემდეგ ქააბა კერპებთან ერთად კერპთაყვანისმცემელთაგანაც განიწმინდა და მზადყოფნაში მოვიდა იმ დიდი ჰაჯობისათვის, რომელიც წმინდა შუამავალს მომდევნო წელს უნდა ჩაეტარებინა.[867]



867. იბნ ჰიშამი, IV, 201; თირმიზი, ჰაჯი, 44/871; ვაქიდი, III, 1077.

# ჰიჯრის მეათე წელი

## ადი იბნ ჰათიმის ისლამის მიღება

ჰათიმი თაი, რომლის ხელგაშლილობაზეც ლეგენდები დადიოდა, თაის ტომს მიეკუთვნებოდა და ადის მამა იყო. ადი თავის ტომში სახელგანთქმული, პატივცემული, ორატორი, ღირსეული და გულუხვი კაცი იყო. ჰიჯრის მე-9 წელს, როცა წმინდა შუამავალმა წმინდა ალი თაის ტომის კერპის ფულსის დასანგრევად გაგზავნა, ადი დამასკოში გაიქცა. მისი და სეფანე კი დაატყვევეს და დანარჩენ ტყვეებთან ერთად მედინაში წაიყანეს.

წმინდა შუამავალმა სეფანე გაათავისუფლა, სამოსი, სამგზავრო პირუტყვი, საგზალი მისცა და მისივე ტომელ სანდო პირებთან ერთად დამასკოში გაგზავნა.

ადი იბნ ჰათიმი გადმოგვცემს:

სეფანე გონიერი ქალი იყო.

„რას ფიქრობ იმ პირის შესახებ,“ — ვკითხე მას.

„ვფიცავ, მიზანშეწონილად მიმაჩნია, რომ დაუყოვნებ-ლივ შეუერთდე მას,“ – მომიგო მან, — თუ ის მართლაც შუამავალია, სხვებზე ადრე მაზე დამორჩილება მის თვალში შენს ღირსებას აამაღლებს. ხოლო თუ მხოლოდ მბრძანებელია, ამ შემთხვევაში იემენის მმართველობას აღარ დაჰკარგავ და უმწეო და გამოუვალ მდგომარეობაში აღარ აღმოჩნდები. არჩევანი შენზეა.“





„ვაღიარებ, რომ სამართლიანი მსჯელობაა. მე მასთან უნდა მივიდე. თუ ის ცრუ და მატყუარაა, (მისი სიცრუით) მე ვერაფერს დამაკლებს. ხოლო თუ მართალი კაცია, მოვუსმენ და დავემორჩილები მას," — ვუთხარი გადაწყვეტით. მედინაში წავედი. როცა მის გვერდით მისი ნათესავები — ქალები და ბავშვები ვნახე, დავრწმუნდი, რომ მასში ქისრასა და ყურაიშელთა ბატონობისა და მედიდურობისკენ მლტოლვარე სული არ სუფევდა.

წმინდა შუამავალმა ხელი მომკიდა და სახლში წამიყვანა. გზაში ერთმა დავრდომილმა (მოხუცებულმა) ქალმა იგი გააჩერა და თავისი სათხოვარი გაუმხილა. ის ფეხზე მდგარი დიდხანს ესაუბრა მას და პრობლემა მოუგვარა. როცა სახლში მივედით, ხურმის ბოჭკოსგან გაკეთებულ ლეიბზე დაჯდომა შემომთავაზა.

„როგორ გეკადრებათ. მაგაზე თქვენ თვითონ დაბრძან-დით," — ვიუარე მე.

*„არა, შენ უნდა დაჯდე!"* — მიბრძანა, თვითონ კი ულეიბოდ დაჯდა.

„ვფიცავ, ეს მბრძანებელის საქციელი არაა!" — გავიფიქრე ჩემთვის.

*„ადი, ისლამი მიიღე! შენთვის ეს უფრო სასიკეთოა."* — მითხრა მან.

„მე ჩემი რჯული მაქვს."

*„შენს რჯულს შენზე უკეთ ვიცნობ."*

„ჩემს რჯულს ჩემზე უკეთ იცნობ?"

*— დიახ! შენ რექუსი[868] არ ხარ? შენ შენი ტომის მიერ მოპოვებული ნადავლის 1/4-ს არ იტოვებ?"* — მკითხა.

868. ქრისტიანობისა და საბიოზის (რელიგიური მიმდინარეობა, რომელიც ვარსკვლავებზე თაყვანისცემას ქადაგებს) ნარევი რელიგიური მიმდინარეობა.

„დიახ!“

*„სინამდვილეში, შენი რჯულის პრინციპების მიხედვით, ეს შენთვის ჰარამია,“* — მითხრა და ამის შესახებ მეტი აღარაფერი უთქვამს. წმინდა შუამავლის ამ სიტყვებზე ძალიან შემრცხვა.

„დიახ, ვფიცავ, ეს მართლაც ასეა.“ — ვაღიარე. მივხვდი, რომ ის მართლაც ალლაჰის მიერ გამოგზავნილი შუამავალი იყო. წმინდა შუამავალს ჩემი გამაწბილებელი სიტყვები აღარ გაუმეორებია.

*„ვიცი რაც გიშლის ხელს ისლამის მიღებაში, — გააგრძელა მან, — შენ ფიქრობ, რომ „მას უმწეონი, ისეთი შეუძლო ხალხი ემორჩილება, რომლებსაც არაბები არ აფასებენ“, ხომ ასეა? შენ ჰირე იცი?“*

„თვალით არ მინახავს, მაგრამ გამიგია.“

*„ვფიცავ ჩემს წარმომგზავნელი ალლაჰის სახელს, რომ ამ ბრძოლას ალლაჰი გადაჭრის. საქმე იქამდე მივა, რომ ჰირედან წამოსულ ქალს ალლაჰის სახლის მოვლა შეეძლება. შემდეგ კი ქისრა იბნ ჰურმუზის საგანძურები უნდა იქნას დაპყრობილი.“*

„ქისრა იბნ ჰურმუზის?“ — ვკითხე.

*„დიახ, ქისრა იბნ ჰურმუზის! — მომიგო მან და დაამატა: მოკლე ხანში ქონება ისე თავზესაყარი იქნება, რომ არავინ მისკენ აღარ გაიწევს. აღარ იქნება ისეთი (ღარიბი) ხალხი, ვისზეც ზექათის გაცემა შეიძლება.“*

ჩემმა გამუსლიმებამ წმინდა შუამავალი ძალიან გაახარა. მის სახეზე დიადი სიხარული შევნიშნე. ანსართაგან ერთ-ერთს ჩემი გამასპინძლება უბრძანა. ყოველ დილითა და საღამოთი მის სახლში დავდიოდი. არ მოსულა ისეთი ნამაზის დრო, რომ იგი არ მომნატრებოდა.“





შემდგომში ადი ამ ამბის გადმოცემისას ამბობდა:

„ვფიცავ, მინახავს, ჰირედან აქლემზე უშიშრად ამხედრე-ბული ქალი ქააბაში ჰაჯობისათვის მოსულა. ამასთან ერთად, ვფიცავ, ქისრას საგანძურის დამპყრო-ბთა შორის მეც ვიყავი და ვფიცავ ალლაჰის სახელს, რომ მესამე პირობაც უეჭველად აღსრულდება, რამეთუ ის ალლაჰის შუამავალმა ბრძანა." [869]

წმინდა შუამავლის ნაწინასწარმეტყველი მესამე პი-რობაც გამართლდა. ჰალიფა ომარ იბნ აბდუაზიზმა ზე-ქათის მოხელე აფრიკაში გააგზავნა. იგი უკან ქონების დაუნაწილებლად დაბრუნდა, რადგანაც ვერ იპოვა იმდე-ნად გაჭირვებული ხალხი, რომლებზეც ზექათის მიცემა შეიძლებოდა. მან ამ ფულით უამრავი მონა იყიდა და გა-ათავისუფლა.[870]

## წმინდა შუამავლის პირველი და უკანასკნელი, გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა

მას შემდეგ, რაც ჰაჯობა სავალდებულო გახდა, წმინდა შუამავლის ჩატარებულ პირველსა და უკანასკ-ნელ ჰაჯობას „გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა" ეწოდება, ვინაიდან, ამ ჰა-ჯობაზე წმინდა შუამავალი მუსლიმებს გამოემშვიდობა, და ეს სახელი საყოველთაოდ იქნა აღია-რებული.[871] წმინდა შუამავალი კი მას **„ჰაჯჯეთულ-ის-ლამ"** (ისლამის ჰაჯობა) სახელით მოიხსენიებდა.[872]

869. ბუჰარი, მენაქიბი, 25; აჰმედი, IV, 257, 377-379; იბნ ჰიშამი, IV, 246; იბნ ქესირი, ბიდაიე, V, 62.
870. იხ. ბუთი, გვ. 434.
871. ბუჰარი, ჰაჯი, 132.
872. ჰეისემი, III, 237.

ალლაჰის შუამავალმა ჰიჯრის მე-10 წელს, როცა უკვე ისლამი არაბეთის მთელ ნახევარკუნძულზე გავრცელებული იყო და თავისი ბრწყინვალებისა და დიდების მწვერვალისათვის მიეღწია, ამ ჰაჯობაზე ყველა მუსლიმი მიიპატიჟა.

როცა ეს ამბავი მედინას გარეთ გავრცელდა, ყველა მხრიდან უამრავი მუსლიმი დაიძრა მექასაკენ. წმინდა შუამავლის ნახვისათვის დადაგულმა გულებმა ამ ჰაჯობაზე მოიყარეს თავი. ყველა მხრიდან მოსულმა წმინდა შუამავალთან ერთად ჰაჯობის შესრულების მსურველ მორწმუნეთა რიცხვმა 120 000-ს მიაღწია. ყველა ერთმუშტად შეკრულიყო და ერთსულოვნების საოცნებო სურათს განასახიერებდა.

წმინდა შუამავალმა იქ მყოფთ ჰაჯობა და იჰრამი მოკლედ განუმარტა და გზას გაუდგა. მას ჰაჯობაზე შესაწირად (ყურბნად) ასი აქლემი მიჰყავდა. ის გზაში მორწმუნეებს გამუდმებით ჰაჯობის შესახებ ესაუბრებოდა. მის მიერ წაკითხულ ქადაგებაში მათ იჰრამისა და ჰაჯობის სავალდებულო რიტუალები და სუნნეთები აუხსნა. როცა ზულჰულეიფეს მიაღწიეს, აქიქის ველზე მუსლიმებს შემდეგი სიტყვებით მიმართა:

*„ღმერთის მიერ გამოგზავნილი ანგელოზი ჯებრაილი წუხელ გამომეცხადა და ასე მითხრა: „ამ ძვირფას ველზე ნამაზი ილოცე და თქვი, რომ მიზნად დაისახე თან ჰაჯობისა და თან უმრას შესრულებაო!“*[873]

იქ ორი მუხლი იჰრამის ნამაზი ილოცეს, რის შემდეგაც ღმერთს ასე შეევედრა:

— *ჩემო ალლაჰო! ეს ჰაჯობა ჩემთვის თავის წარმოჩენისა და დიდების მოხვეჭის სურვილებისაგან აბსოლუ-*

873. ბუჰარი, ჰაჯი, 16.





*ტურად განწმენდილი სახით საუკეთესოდ და შენთვის მისაღები ფორმით შემასრულებინე!* [874]

ზულჰელიფეში იჰრამი ჩაიცვა და თელბიე წარმოთქვა *„ლებბეიქე ელლაჰუმმე ლებბეიქ, ლებბეიქე ლა შერიქე ლექე, ლებბეიქ ინნელ ჰამდე ვე ნიღმეთე ლექე ველ მულქ ლა შერიქე ლექე“.* [875] შემდეგ კი ბრძანა „თქვენგან, ვინც ჰაჯობასა და უმრაზე წასვლას განიზრახავს, ასე მოიქცესო.“

ამის შემდეგ მას ანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა.

„მუჰამმედ! შენს თანამიმდევართ უბრძანე, ხმა აიმაღლონ თელბიეს კითხვისას, რამეთუ ეს ჰაჯობის ერთ-ერთი ნიშანთაგანია!“ — უბრძანა წმინდა შუამავალს.[876]

თელბიეს ზეცა და დედამიწა ბანს აძლევდა და ყველა კუთხე-კუნჭულს ექსოვებოდა ეს ძვირფასი ხმა.

წმინდა შუამავალი სადაც მივიდოდა, მუსლიმებს იმამობას უწევდა და ნამაზს ალოცებდა. შემდგომში იმ ადგილებზე, სადაც ჰაჯობაზე წმინდა შუამავალმა ნამაზი ალოცა, მეჩეთები იქნა აგებული.[877]

როცა ქააბა გამოჩნდა, წმინდა შუამავალმა ხელები ცისკენ აღაპყრო და ღმერთს შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო! ამ ბეითს (ქააბას) ღირსება, დიდება, კეთილშობილება და შთამბეჭდაობა გაუზარდე. ღირსება, დიდება, კეთილშობილება და დიდსულოვნება აუმაღლე. მათაც, ვინც პატივი მიაგო მას ჰაჯობითა და უმრათი!* [878]

874. იბნ მაჯე, მენაქისი, 4.
875. ბუჰარი, ჰაჯი, 26.
876. იბნ მაჯე, მენასიქი, 16.
877. იბნ სადი, II, 173.
878. იბნ სადი, II, 173.

რიდას ერთი წვერი მარცხენა იღლიიდან გამოიძრო და მარჯვენა მხარზე გადაიკიდა, მარჯვენა ხელი კი გაშალა და მესჯიდი ჰარემში ასე შევიდა, ჰაჯერულ ესვედის ბოძთან მივიდა და ხელი გადაუსვა. ამ დროს თვალები ცრემლით აევსო. ჰაჯერულ ესვედს ემთხვია, ხელები მისგან აიღო და სახეზე ჩამოისვა.

*„ჩემო ალლაჰო! შენი რწმენით, შენი წიგნის რწმენითა და შენი შუამავლის სუნნეთისადმი მორჩილებით (ვიწყებ).“* — თქვა და ჰაჯერულ ესვედის შემოვლის რიტუალი დაიწყო.[879]

პირველ სამ წრეზე მხრებაჩეჩილი, მოკლე, მაგრამ სწრა-ფი და მტკიცე ნაბიჯებით იარა. რუქნი იემანსა და ჰაჯერულ ესვედს რომ გაუსწორდებოდა, შემდეგ აიათს კითხულობდა:

رَبَّنَا آتِنَا فِي الدُّنْيَا حَسَنَةً وَفِي الآخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ

**„...ღმერთო ჩვენო, მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც, დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯეისგან,“** [880]

წმინდა შუამავალმა აღნიშნული რიტუალის ეს ნაწილი რომ დაასრულა, ჰაჯერულ ესვედს ემთხვია, ხელებით შეეხო და სახეზე მოისვა. ამის შემდეგ ხალხში გზა ძლივს გაიკვლია და მაქამი იბრაჰიმთან მივიდა. ისეთ ადგილას გაჩერდა, მაქამი რომ მასა და ქააბას შორის ყოფილიყო და ორი მუხლი ნამაზი ილოცა. შემდეგ კვლავ დაბრუნდა,

879. ჰეისემი, III, 240.
880. სურა ბაყარა, აიათი 201.





ჰაჯერულ ესვედს ხელით შეეხო და წმინდა ომარს შემდეგი სიტყვებით მიმართა:

*„ომარ! შენ ღონიერი კაცი ხარ. ჰაჯერულ ესვედთან მისაღწევად ადამიანებს ნუ შეაწუხებ და სუსტებს ნუ შეავიწროვებ! ნურც შეწუხდები და ნურც შეაწუხებ. თუ არავინ იქნება, ჰაჯერულ ესვედს ხელით შეეხე და ემთხვიე, წინააღმდეგ შემთხვევაში მასზე ხელის მოსმისა და კოცნის მოძრაობა შორიდან გააკეთე, ქელიმეი თევჰიდი ჩაიკითხე და თექბირის კითხვით გაიარე.“*[881]

ამის შემდეგ წმინდა შუამავალი ბენი მაჰზუმის კარით ქააბადან გამოვიდა და საფას გორაკზე წავიდა. როცა მას მიუახლოვდა, აიათი წაიკითხა:

إِنَّ الصَّفَا وَالْمَرْوَةَ مِن شَعَآئِرِ اللّٰهِ

**„უეჭველად, საფა და მერვე ალლაჰის დადგენილი ნიშანთაგანია...“**[882] და დაამატა:

881. ჰეისემი, III, 241; აჰმედი, I, 28.
წმინდა ომარი შორიდან აკეთებდა ჰაჯერულ ესვედზე შეხებისა და კოცნის მოძრაობას, რათა არავინ შეეწუხებინა. ამ საკითხს დღეს ჰაჯობაზე წამსვლელებმაც დიდი ყურადღება უნდა მიაქციონ. ჰაჯობაზე მოგებული მადლი სხვების შეწუხებითა და სხვებზე ტკივილის მიყენებით არ უნდა დავკარგოთ. უნდა გავითვალისწინოთ წმინდა შუამავლის რჩევა და კატეგორიულად უნდა შევიკავოთ თავი ქააბასთან და ჰაჯერულ ესვედთან მისაახლოებლად სხვებისთვის ხელისკვრისაგან, გადათელვის, შეწუხებისა და მსგავსი სხვა ქმედებებისაგან.
წმინდა ომარმა ერთხელ ჰაჯერულ ესვედთან მივიდა, აკოცა და შემდეგი სიტყვებით მიმართა მას: „ვიცი, შენ ქვა ხარ, ვერც ვერაფერი გაამებს და ვერც ვერაფერი გავნებს. შენთვის წმინდა შუამავალს რომ არ ეკოცნა, არც მე გაკოცებდი.“ (ბუჰარი, ჰაჯი, 50; მუსლიმი, ჰაჯი, 251)
თანამიმდევართა მიერ წმინდა შუამავლის ქცევათა ამგვარი აღქმა გვიჩვენებს, რომ შესაძლოა მისი ზოგიერთი ქმედების არსი ვერ გავიგოთ, მაგრამ მაინც მისი მიბაძვა და მისი სიკეთისადმი მორჩილებაა საჭირო.
882. სურა ბაყარა, აიათი 158.

*„იმით ვიწყებ, რაც ალლაჰმა აიათში პირველად ახსენა.“*

საის[883] დასაწყებად გეზი საფას გორაკისაკენ აიღო. ქა-აბას დანახვაზე „ლაილაჰე ილლალლაჰ“ სიტყვა და თექბირი სამჯერ თუ ხუთჯერ წარმოთქვა, შემდეგ კი ბრძანა:

*არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰის, მას არა ჰყავს თანასწორი და მოზიარე. ქონება მას ეკუთვნის და ქებას მხოლოდ ის იმსახურებს. გააცოცხლებს და მოკლავს. მას ყველაფერი ძალუძს. არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა. ალლაჰმა თავისი დანაპირები შეასრულა. მის მონა-მსახურებს დაეხმარა, მტრობისათვის შეკრებილი ყველა ჯარი მარტოდმარტომ დაამარცხა.“*[884]

შემდეგ საფას გორაკიდან მერვას გორაკისაკენ გაემართა. ამ გორაკებს შორის რიტუალის დროს გასავლელი დაბლობის შუაგულს რომ მიაღწევდა, ნაბიჯს აუჩქარებდა, მისი გავლის შემდეგ კი ჩვეულებრივ სვლას აგრძელებდა. ამ მომენტში შემდეგი სიტყვებით ევედრებოდა ალლაჰს:

*„ღმერთო! შემიწყალე და მაპატიე! უძვირფასესი და უღირსეულესი მხოლოდ შენა ხარ!“*[885]

მან მერვას გორაკს რომ მიაღწია, იგივე გაიმეორა, რაც საფას გორაკზე. საფასა და მერვას შორის შვიდჯერ გაიარა — გამოიარა და ეს რიტუალი მერვას გორაკზე დაასრულა.

883. **საი** – ჰაჯობის ან უმრას დროს წესის მიხედვით საფასა და მერვას გორაკებს შორის არსებული მონაკვეთის შვიდჯერ გავლისა და გამოვლის რიტუალი.

884. იბნ მაჯე, მენაქისი, 84.

885. ჰუსეიმი III, 248





წმინდა შუამავალმა მექაში 4 დღე დაჰყო. მეხუთე დღეს ქააბას შემოვლის რიტუალის შესრულების შემდეგ თავის აქლემზე შეჯდა, მინაში მივიდა და შუადღის, ნაშუადღევის, საღამოს, ღამისა და დილის ნამაზები იქ ილოცა. მზის ამოსვლას დაელოდა. ზილჰიჯჯეს თვის 9 რიცხვში დილით არაფატისკენ გაემართა. მინადან არაფატში მისვლამდე თელბიეს კითხულობდა.

წმინდა შუამავალმა ასეთი ქცევით მის მიმდევრებს პირადად პრაქტიკულად აჩვენა, თუ როგორ უნდა შეესრულებინათ ჰაჯობა. ყოველივე ამის შემდეგ არაფატში, დღევანდელი ნემირეს მეჩეთის ადგილას, აქლემზე ამხედრებულმა ცნობილი *„გამოსამშვიდობებელი ქადაგება“* წაიკითხა:

**ვედა ხუთბე**

***„ადამიანებო!***

*ჩემს სიტყვებს ყურადღებით მოუსმინეთ! არ ვიცი შესაძ-ლოა ამ წლის შემდეგ აქ თქვენთან ერთად აღარასოდეს აღარ ვიყო!*

***ადამიანებო!***

*როგორი წმინდაცაა ეს დღე, როგორი წმინდაცაა ეს თვე, როგორი წმინდაცაა ეს ქალაქი (მექა), ასეთვივე წმინდაა თქვენი სიცოცხლე, ქონება და ნამუსი; მათი ყოველგვარი ხელყოფა აკრძალულია!*

***ჩემო თანამიმდევრებო!***

*ხვალ ღმერთის წინაშე წარსდგებით და აუცილებლად განისჯებით ყველა იმ ქმედებისთვის, რასაც დღეს ჩადიხართ! ფრთხილად, ჩემს შემდეგ ძველ გ ზას არ მიუბრუნდეთ და ერთმანეთს თავი არ მოჭრათ! იცოდეთ,*

*რომ მე თქვენზე ადრე მოვალ აუზთან დაგელოდები! გამახარებს თქვენი სიმრავლე სხვა მონოთეისტებთან შედარებით. ფრთხილად, (ცოდვისჩადენით) პირშავნი არ იყოთ.*

***ჩემო მიმდევრებო!***

*ვისთანაც ანაბარია, ის პატრონს დაუბრუნოს! ყოველგ-ვარი პროცენტი გაუქმებულია, ჩემს ფერხთითაა. შესაბამისად თქვენი ვალის ძირის მიცემაა საჭირო. არც უსამართლოდ მოიქცეთ და არც (სხვას მისცეთ ნება) უსამართლოდ მოგექცნენ! ალლაჰის ბრძანებით მევახშეობა აკრძალულია. უმეცრების პერიოდის ყველა სამარცხვინო ტრადიცია ჩემს ფერხთითაა. პირველი პროცენტი კი, რომელიც გავაუქმე, აბდულმუთალიბის შვილის (ბიძაჩემის) აბბასის პროცენტია.*

***ჩემო მიმდევრობა!***

*უმეცრების პერიოდიდან დარჩენილი სისხლის დავებიც სრულად გაუქმდა. ჩემს მიერ გაუქმებული პირველი სისხლის დავა (ჩემი წინაპარი) აბდულმუტალიბის შვილიშვილის (ჩემი ბიძაშვილის) რების სისხლის დავაა.*

***ადამიანებო!***

*დღეს მთლიანად დასრულდა ეშმაკის გავლენა და მბრძა-ნებლობა ამ მიწაზე, რომლებიც ახლა თქვენ გეკუთვნით. მაგრამ ამ ჩემს მიერ გაუქმებული საქმეების გარდა, თქვენ რომ მცირედ გეჩვენებათ იმ საქმეებში თუ დაემორჩილებით, ის ამითაც კმაყოფილი იქნება. იმისთვის, რომ თქვენი რწმენა დაიცვათ, მას ერიდეთ!*

*ქალების უფლებები დაიცავით! მათ ნაზად და სიყვარულით მოექეცით! გირჩევთ ალლაჰის გეშინოდეთ მათი უფლებების გამო. თქვენ ქალები ალლაჰის ანაბრად ჩათვალეთ. მათ ნამუსის და უმწიკვლოების*





*დაცვაზე ალლაჰის სახელით სიტყვა მიეცით და ცოლად შეირთეთ! თქვენ ქალებზე უფლებები გაქვთ და მათაც აქვთ თქვენზე უფლებები. თქვენი უფლებაა მათზე, რომ ოჯახის ღირსება არავის შეალახვინოთ. ქალების უფლებაა თქვენზე, რომ უზრუნველყოთ ისინი საჭმლითა და ტანსაცმლით. ქალს უფლება არა აქვს ქმრის ნებართვის გარეშე მისი ქონებისაგან ვინმეს რაიმე მისცეს.*

*მონებზე რომ მიდგება საქმე მათ აჭამეთ ის, რასაც თავად ჭამთ; ჩააცვით ის, რასაც თქვენ იცვამთ! თუ კი ისინი უშვებენ შეცდომებს, რომლების პატიებაც თქვენ არ შეგიძლიათ, მაშინ გაუშვით ისინი! რადგან ისინიც ალლაჰის მონა მსახურები არიან.*

***მორწმუნენო!***

*ჩემს სიტყვებს კარგად მოუსმინეთ და დაიმახსოვრეთ! მუსლიმი მუსლიმის ძმაა. სულიერი ძმის ყოველგვარი უფლების შელახვა აკრძალულია, მაშინ როცა მთელი გულით უნდა ასიამოვნო მას.*

*უსამართლობა არ ჩაიდინოთ! უსამართლობას ქედი არ მოუხაროთ! ხალხის უფლებების უზურპირება არ მოახდინოთ!*

***ჩემო თანამიმდევრებო!***

*საკუთარ თავსაც არ მოექცეთ უსამართლოდ! თქვენც გაქვთ საკუთარ თავზე უფლება.*

*ყველა სული თავის დანაშაულისთვისაა პასუხისმგებელი. არც ერთი ადამიანის ცოდვა არ მოეკითხება შვილს! არც ერთი შვილის დანაშაულზე არ არის მამა პასუხისმგებელი!*

***ადამიანებო!***

*დიადმა ღმერთმა ყველა ადამიანს თავისი უფლება ყურანით აღუდგინა. მემკვიდრეობისთვის ანდერძის დაბარება საჭირო არ არის. ბავშვი იმას ეკუთვნის, ვის ლოგინშიც დაიბადება. მრუშისთვის ჩამორთმევა არსებობს.*

*მამის გარდა სხვის გვარზე პრეტენზიის განმცხადებელ და ბატონის გარდა სხვა ბატონზე პრეტენზიის განმცხადებელ უმადურ მონას ალლაჰის სატანჯველი, ყველა ანგელოზისა და მუსლიმის წყევლა დაატყდეს თავს! ღმერთი ასეთი ადამიანების არც მონანიებას მიიღებს, არც სამართალს და არც მოწმეობას.*

*ადამიანებო! ღმერთი ერთია! მამაც ერთია! ყველა ადამის შვილები ხართ. ადამი კი მიწისგანაა შექმნილი. ალლაჰის საფეხურებზე თქვენს შორის ყველაზე ღირსეულია ის, ვინც ყველაზე მეტად ღვთისმოშიშია. არაბი სხვა არაბზე მხოლოდ ღვთისმოშიშობის საზომითაა ამაღლებული.*

***ადამინებო!***

*მუდმივად მბრუნავი დრო დაუბრუნდა იმ მდგომარეობას, როცა ღმერთმა ცა და დედამიწა შექმნა. ერთი წელი თორმეტი თვეა. ამათგან ოთხი აკრძალული თვეა, რომელთაგან ერთმანეთს მიყოლებული სამია: ზილქადე, ზილჰიჯჯე და მუჰარრემი, მეოთხე კი რეჯებია (ჯუმადა ააჰირსა და შაბანს შორის). ამ წელს აკრძალული თვეები ძველ ადგილზე მივიდა. ჰაჯობა ზილჰიჯჯეს მეათე დღეს დაემთხვა.*

***მორწმუნენო!***

*თქვენ ანაბარს გიტოვებთ. მას თუ კარგად ჩაეჭიდებით, გზას არ ასცდებით. ეს ანაბარი ღმერთის წიგნი, ყურანია.*





***ადამიანებო!***

*ალლაჰს ღვთის მსახურება შეუსრულეთ! დღეში ხუთი ნამაზი ილოცეთ! რამაზნის თვეში იმარხეთ და ჩემს ბრძანებებს დაემორჩილეთ! (თუ ამგვარად მოიქცევით) ღმერთი სამოთხეში განგათავსებთ.*

***ადამიანებო!***

*ზღვარგადასულობას ერიდეთ! თქვენამდელი ადამიანების განადგურების მიზეზი რწმენაში ზღვარგადასულობა იყო. ჰაჯობის ღვთისმსახურებანი ჩემგან ისწავლეთ! არ ვიცი, შეიძლება ამ წლის შემდეგ თქვენ აქ ველარ შეგვხდე. ეს რჩევები აქ მყოფებმა ამცნეთ მათ, ვინც აქ არ არიან. შეიძლება ისე მოხდეს, რომ მათ უკეთესად გაიგონ და დაიცვან ნაამბობის მიხედვით, ვიდრე მან, ვინც ეს სიტყვები აქ მოისმინა.“*

***„ადამიანებო!***

*ხვალ, როცა ჩემს შესახებ შეგეკითხებიან, რას უპასუხებთ?“* — ჰკითხა წმინდა შუამავალმა 100 000-ზე მეტ თანამიმდევარს.

„ვადასტურებთ, რომ ალლაჰის შუამავლობა წარმატებით აღასრულე, ჩვენ რჩევა-დარიგება მოგვეცი,“ — უპასუხეს თანამიმდევრებმა.

***„ჩემო თნამიმდევარნო!***

*რჯული გიქადაგე?“* რჯული გიქადაგე? რჯული გიქადაგე? — სამჯერ ჰკითხა წმინდა შუამავალმა თანამიმდევართ. მათგან სამივეჯერ დადებითი პასუხი მიიღო. შემდეგ კი ხელები ცისკენ აღაპყრო და ალლაჰს მოწმეობა სთხოვა:

„მოწმე იყავი, ღმერთო! მოწმე იყავი, ღმერთო! მოწმე იყავი, ღმერთო!“ [886]

გამოსამშვიდობებელი ქადაგება ადამიანთა შორის ურთი-ერთობების დარეგულირების ერთგვარი აქტია, სარწმუნო-ების განსჯაა, მთლიანად მისი შინაარსი კი, ამავე დროს, ადამიანის უფლებათა დაცვის დეკლარა-ციაა, მართლაც 1789 წლის საფრანგეთის დიდი რევო-ლუციის იდეოლოგიურ მამათაგან ფილოსოფოსმა ლა ფაიეტმა, როცა „ადამიანის უფლებათა დაცვის დეკლა-რაციის“ გამოქვეყნებამდე ყველა იურიდიული სისტემა ზედმიწევნით შეისწავლა, წინდა შუამავლის მიერ „გა-მოსამშვიდობებელ ქადაგება“ მთელი მსოფლიოსათვის სამაგალითო სამართლისა და ადამიანის უფლებათა პრინციპების წაკითხვისას აღფრთოვანება ველარ დამა-ლა:

„დიდო მუჰამმედ! სამართლის საკითხში ისეთი მწვერვალისათვის მიგიღწევია, რომ ეს მწვერვალი დღემდე ვერავის გადაულახავს და ვერც დღეის შემდეგ გადალახავს!...[887]

წმინდა შუამავალი ამ ქადაგებაში ისეთ პრინციპებს მარტავს, რომლის ცოდნაც აუცილებელია ადამიანისათ-ვის, ხოლო უცოდინრობის შემთხვევაში მას ეს დანაშაუ-ლად არ ჩაეთვლება. იქ შეგროვილი მრავალრიცხოვანი ხალხის მეშვეობით მან ეს სიტყვები მთელ კაცობრიობას მიაწვდინა.



886. მუსლიმი, ჰაჯი, 147; აბუ დავუდი, მენაქისი, 56; იბნ მაჯე, მენაქისი, 76, 84; აჰმედი, V, 30; იბნ ჰიშამი, IV, 275; ჰამიდულლაჰი, ვესაიქი, 160.
887. იხ. ქამილ მირასი, თეჯრიდი სარიჰის თარგმანი, IX, 289.





„გამოსამშვიდობებელი ქადაგების“ დასრულების შემდეგ ბილალ ჰაბეშმა ეზანი იკითხა. წმინდა შუამავალმა შუადღის ნამაზის ფარძი ალოცა, შემდეგ კი განმეორებით დააყამეთებინა და ნაშუადღევის ნამაზის ფარძიც შეასრულა. ამის შემდეგ თავის აქლემზე ამხედრდა და ჯებელურრაჰმაში „ვაქფეს“ [888] ადგილას მივიდა, აქლემი მკერდით კლდეებისაკენ მიაბრუნა, თვითონ კი ყიბლისაკენ შეტრიალდა და მზის ჩასვლამდე და ჰორიზონტზე დარჩენილი სიწითლის გაქრობამდე ვაქფეთი დაკავდა.

წმინდა შუამავალს ამ რიტუალის შესრულებისას ერთი ხელით აქლემის ავშარა ეჭირა, მეორე ხელი კი ზეცისკენ ჰქონდა აპყრობილი და დიდხანს ღმერთს ევედრებოდა, რაც სულიერი ცხოვრებისადმი სათუთი დამოკიდებულების გამოხატულება იყო. აი, ამ ვედრების ერთი ნაწილი:

*„ჩემო ალლაჰო! მადლობა შენდა, იმაზე უფრო აღმატებული, რომელსაც ყოველდღიურად გეუბნებით და მადლობა იმ ფორმით შენდა, რა ფორმითაც შენ გვიბძანებ ჩვენგან მადლიერების გამოხატვას. ჩემი ნამაზიც შენთვისაა, ღვთისმსახურებაც, სიცოცხლეცა და სიკვდილიც! შენ უნდა დავიბრუნდე!*

*ჩემო ალლაჰო! შენ დამიფარე საფლავის წამებისაგან, სულიერი შფოთისაგან, ცუდი საქმეებისაგან! ჩემო ალლაჰო! შენ დამიფარე ქარის მოტანილი ტრაგედიისაგან!*

*ჩემო ალლაჰო! შუქი ჩამინერგე თვალში, გულში და ყურში. ჩემო ალლაჰო! გულის ჰორიზონტი გამიფართოვე! საქმე გამიადვილე! ჩემო ალლაჰო! შენ დამიფარე*

888. ჰაჯობისას სავალდებულო რიტუალი, რომელიც არაფატში გაჩერებას ითვალისწინებს.

*ავადმყოფობისაგან და ერთიმეორის მიყოლებით მოვლენილი შენი ტანჯვისაგან და საერთოდ ყოველი შენი ტანჯვისაგან. ჩემო ალლაჰო! ჭეშმარიტ გზაზე დამაყენე! ჩემი წარსული და მომავალი ცოდვები შემინდე!*

*განმადიდებელო, ბარაქას გარდმომვლენო, დედამიწისა და ზეცის გამჩენო ალლაჰო! ვედრებანი სხვადასხვა ენებზე შენსკენ მოემართება და შენდამი სათხოვარს გიღაღადებს. მინდა, შენ მაინც გამიხსენო ამ წუთისოფელში, სადაც ამა ქვეყნის მკვიდრნი დამივიწყებენ!*

*ჩემო ალლაჰო! შენ გესმის ჩემი სიტყვა, მხედავ, სადაც ვიმყოფები და ხედავ ყველაფერს, რაც გამაჩნია — ფარული თუ ხილული. არც ერთი ჩემი საქმე შენთვის ფარული არაა. მე, უმწეო და გამოუვალ მდგომარეობაში მყოფი შენგან შველას ვითხოვ! მეშინია და ვაღიარებ ყველა ჩემს ნაკლოვანებას. ისე გევედრები, როგორც უმწეო მდგომარეობაში მყოფი შეგევედრება, როგორც შეგევედრება ცოდვილი არარაობა! მეც ისევე გევედრები, როგორც შენს წინაშე ქედმოხრილი, შენთვის მტირალი, ჩემი არსების შენს სამსხვერპლოზე მომტანი შენი მსახური შეგევედრება! ჩემო ღმერთო! შენ მიიღე ჩემი ვედრება! ჩემდამი შემწყნარებლობა გამოიჩინე, წყალობის გამცემთა შორის საუკეთესოვ და საუკეთესოვ მათ შორის, ვისაც წყალობა შეიძლება სთხოვო!“*[889]

***წმინდა შუამავლის არაფატში ალლაჰისადმი აღვლენილი ზოგიერთი ვედრება კი ასეთია:***

*„ღმერთო! შენს წინაშე ვის შეუძლია იქადნოს? ღმერთო! ცოდვილობისგან ენა დამება, ჩემი ერთადერთი მშველელი შენა ხარ! ღმერთო! ვიცი, რომ ჩემი ცოდვების გამო არც ადგილის დამკვიდრება ძალმიძს შენს წინაშე*

889. იბნ ქსირი, ბიდაიე, V, 166-168; ჰეისემი III, 252; იბნ ქაიმი, II, 237.





*და არც შენგან პატიების თხოვნის უფლება მაქვს. მაგრამ შენ უძვირფასესი და უდიდსულოვანესი ხარ. ღმერთო! თუ შენგან შეწყალებას ვერ ვიმსახურებ, იქნებ ამის ღირსად ჩამთვალო, რამეთუ შენი წყალობა იმდენად ფართოა, რომ ყველაფერს გარემოიცავს. ღმერთო! ჩემი ცოდვა რაოდენ დიდიც უნდა იყოს, შენი შემწყნარებლობის წინაშე მაინც ძალზე პატარაა. მაპატიე ის ცოდვები, ჩემო ალლაჰო!*

*ჩემო ღმერთო! შენ თუ მხოლოდ შენს მორჩილებს იწყალებ, მაშ ცოდვილები ვიღას შეეხიზნონ? ღმერთო! მხოლოდ ღვთისმოშიშნი თუ უნდა შეიწყალო, მაშ ცოდვილებმა ვიღას მიმართონ დასახმარებლად?*

*შენ ყოველ წუთს მჭირდები, მე კი შენ — არასდროს და არაფერში. შენ მე შემიწყალებ, მხოლოდ როგორც ჩემი გამჩენი. მე ამ ადგილიდან ისე დამაბრუნე, რომ დაბრუნებამადე შევძლო ჩემი ვალდებულებების შესრულება, ჩემი სათხოვარის გადაცემა და ჩემი წადილის აღსრულება.*

*მთხოვნელთა და მავედრებელთა პატრონო ჩემო ალლაჰო! მდუმარეთა გულისნადების მჭვრეტელო, ჩემო ალლაჰო! ერთადერთო ალლაჰო, რომლის გარდაც არავისგან უნდა ველოდოთ დახმარებას, ყოვლად მართალო ჩემო ალლაჰო, რომლის გარდაც არავისი უნდა გვეშინოდეს! ჩემო ალლაჰო, რომელსაც არ გაგაჩნია შენთან მოსასვლელი არც ვექილი და არც ქრთამის გამომძალველი მეკარე! ჩემო ალლაჰო, შენს სიტყვებთან ერთად ხელგაშლილობა და დიდსულოვნება, საჭიროებებთან ერთად ვალდებულებანი და წყალობანიც იმატებს! ჩემო ალლაჰო! შენ ყველა სტუმარს უმასპინძლდები, ჩვენც ხომ შენი სტუმრები ვართ! სამოთხეში გაგვიმასპინძლდი!*

*ჩემო ალლაჰო! ყოველ ჯგუფს ძღვენი მიეცემა, ყველა მსურველს — წყალობა, ყველა მადლის მომლოდინეს — მადლი, ყველა მოსულს კი — პატივი მიეგება. ჩვენ ყველანი შენს ბეითი ჰარემში (ქააბა) მოვედით, ამ დიდი გრძნობით დავდექით ვაქფეს შესასრულებლად, ეს წმინდა ადგილები მოვინახულეთ. იმედი გვაქვს, რომ ამას მადლად ჩაგვითვლი და შესაბამის ჯილდოს გვარგუნებ წილად. იმედს ნუ გაგვიცრუებ, ჩემო ალლაჰო!"*[890]

წმინდა შუამავლის არაფატში ყოფნისას მასთან ნეჯიდის ტომის წარმომადგენლები მივიდნენ.

„წმინდა შუამავალო! ჰაჯობა როგორ უნდა შესრულდეს, რით სრულდება?" — ჰკითხეს მას.

*„ჰაჯობა არაფატია,* — მიუგო წმინდა შუამავალმა, — *ვინც მუზდელიფეს*[891] *ღამეს დილის ნამაზამდე არაფატში მოაღწევს, მას ჰაჯობა შესრულებულად ჩაეთვლება. მინას დღეები სამია. ვინც იჩქარებს და იქ მხოლოდ ორ დღეს გაჩერდება, მას ეს ცოდვად არ ჩაეთვლება. ცოდვად არც დაგვიანება ჩაითვლება."*[892]

## დღეს ჩვენი სარწმუნოება სრულვჰქმენი

ალლაჰის შუამავალს მის მიერ ვაქფეს რიტუალის დასრულებისას მზის ჩასვლის შემდეგ გარდმოვლენილმა შემდეგმა წმინდა აიათმა მას ამცნო, რომ სარწმუნოებამ სრულყოფილი სახე მიიღო:

890. გაზალი, იჰია, I, 337-338; ბეიჰაქი, შუამბულ იმანი, II, 25-26.
891. მუზდელიფე – მექაში არაფატსა და მინას შორის მდებარე წმინდა ადგილი.
892. იბნ მაჯე, მენასიქი, 57.





الْيَوْمَ يَئِسَ الَّذِينَ كَفَرُواْ مِن دِينِكُمْ فَلاَ تَخْشَوْهُمْ وَاخْشَوْنِ الْيَوْمَ
أَكْمَلْتُ لَكُمْ دِينَكُمْ وَأَتْمَمْتُ عَلَيْكُمْ نِعْمَتِي
وَرَضِيتُ لَكُمُ الإِسْلاَمَ دِيناً

**„...დღეს რომელთაც არ იწამეს, იმათ უკვე გადაეწურათ იმედი, თქვენს რწმენას ჩამოგაშორონ, და ნუ გეშინიათ მათი, არამედ გეშინოდეთ ჩემი! დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის, სრულად გიბოძეთ წყალობა ჩემი და ავირჩიე ისლამი თქვენს სარწმუნოებად. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.“** [893]

წმინდა აბუ ბაქრმა ამ აიათის გაგონებისთანავე თავისი გამჭრიახობით ყველაფერს მიხვდა, სიღრმისეულად განჭვრიტა „სრულქმნილი სარწმუნოების“ მნიშვნელობა. იგრძნო, თუ რა მოჰყვებოდა სარწმუნოების სრულქმნას.

ეს აიათი ფხიზელი გონების მქონეთათვის წმინდა შუამავლის სიკვდილის მოახლოების მაუწყებელი იყო. ალლაჰი მალე მას სამუდამო სამყოფელში მიიპატიჟებდა. წმინდა აბუ ბაქრს თვალები ცრემლით აევსო. მაშინ, როცა ჯერ კიდევ ვერავინ ვერაფერს მიმხვდარიყო, მას გული მოახლოებული განშორების ცეცხლით დაედაგა.[894]

უკვე სრულქმნილიყო 23 წლის მანძილზე მისთვის ჩაბარებული წმინდა მისია, როგორც წყალობა კაცობრიობისადმი ქვეყნიერების აღსასრულამდე.



893. სურა მაიდე, აიათი 3. თირმიზი, თეფსირი, 5/3043.
894. ელმალილი, III, 1569.

როცა მზე მთლიანად ჩავიდა, არაფატიდან მუზდელი-ფესკენ დაიძრა. თან მხოლოდ უსამე ბინ ზეიდი ახლდა (541). იქ ღამის ლოცვის დროს ორი ნამაზი შეაერთა და ერთი ეზნითა და ორი ყამეთით ჯერ საღამოს ნამაზი ალოცა, შემდეგ კი — ღამის ნამაზი. ალიონამდე მუზდელიფეში გაჩერდა. სანამ კარგად არ გათენდა მუზდელიფეში ვაქფეს რიტუალით იყო დაკავებული. დროის ამ შუალედში თელბიეს კითხვასა და ალლაჰზე ვედრებას აგრძელებდა.

წმინდა შუამავალმა მინაში სასროლი ქვები მუზდელიფეში შეაგროვა. მზის ამოსვლამდე იქ გაჩერდა. თანამიმდევრებს ჯემრეს[895] რიტუალისათვის (სატანაზე ქვის დაშენის რიტუალი) ქვების მოგროვება უბრძანა. ამასთან ერთად უბრძანა, ქვები თითებს შორის ჩაედოთ და ისე ესროლათ. კენჭები ისეთი პატარა ზომის იყო, დაჭერა ორი თითის წვერით იყო შესაძლებელი, ხელის მოძრაობით აჩვენა, თუ როგორ უნდა ესროლათ ქვები.

## წყევლის გამოვლენის ადგილი

წმინდა შუამავალმა „გამოსამშვიდობებელი ჰაჯობის დროს“ მინასა და მუზდელიფეს შორის მდებარე ბათნი მუჰასსირი სწრაფი სვლით გაიარა.

„წმინდა შუამავალო ნაბიჯს რატომ აუჩქარეთ?“ — ჰკითხეს თანამდევრებმა.

895. ჯემრე — ლექსიკური მნიშვნელობა „ნაკვერჩხალი“, პატარა კენჭის ქვაა. აქ კი ჰაჯობაზე ჯემრე სროლის ადგილის მნიშვნელობითაა გამოყენებული. ეს კი დიდ, საშუალო და პატარა ჯემრეს დროს პატარა ქვების განსაზღვრულ დროში განსაზღვრული რაოდენობით განსაზღვრულ ადგილას სროლას ნიშნავს.





*„ალლაჰმა ამ ადგილას უფეხურა ჩიტებს ებრეჰეს სპილოს ჯარი გაანადგურებინა. ფეხს იმისათვის ავუჩქარე, რომ იმ წყევლის ცოდვა ჩვენზეც არ გარდმოვლენილიყო,“* — მიუგო წმინდა შუამავალმა.[896]

მართლაც ჰაჯობისას ამ ადგილას ვაქფეს რიტუალი არ სრულდება.

წყალობა და წყევლა ხანდახან უსულო, მყარ საგნებზეც აისახება. ამიტომ ხშირად უნდა ვისარგებლოთ ისეთი ადგილებით, სადაც წყალობა გარდმოევლინება — ქააბათი, მეჩეთებით, ღვთისმოშიშთა თავშეყრის ადგილებით და შესაბამისად უნდა მოვერიდოთ ისეთ ადგილებს, სადაც მაღალია ღვთიური წყევლის გარდმოვლენის ალბათობა.



წმინდა შუამავალმა მუჰასსირის ველზე სწრაფი გავლის შემდეგ „დიდ ჯემრედ“ წოდებულ აქაბე ჯემრეს მიაღწია. აქაბე ჯემრეს რიტუალი მსხვერპლშეწირვა (ყურბნის დაკვლა) მზის ამოსვლის შემდეგ შეასრულა. როცა წმინდა შუამავალმა პატარა ქვები დიდსა და საჩვენებელ თითებს შორის მოიქცია და სათითაოდ დაიწყო მათი სროლა, ხალხმაც მას მიბაძა. ამან ხალხის ერთ ადგილას მოზღვავება და არეულობა გამოიწვია. წმინდა შუამავალმა მათ წესრიგის დაცვისაკენ მოუწოდა:

*„ადამიანებო! ერთმანეთს ნუ დახოცავთ! ჯემრეს ქვების სროლისას თითებს შორის ჩადეთ და ისროლეთ ისეთი პატარა ზომის ქვები, რომლების დაჭერაც ორი თითის წვერითაა შესაძლებელი.“*[897]

896. ნევევი, ეჰრუ მუსლიმი, XVIII, 111; იბნ ქაიმი, II, 155-256.
897. აჰმედი, VI, 379. დღეისათვის სატანაზე ქვების სროლის რიტუალი, სამწუხაროდ, წესის შესაბამისად იმ სულიერი სიღრმით აღარ სრულდე-

ქვების სროლისას წმინდა შუამავლის სულიერ განწყობას ქუდაბე იბნ აბდულლაჰი ასე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი აქლემიდან ჯემრეს ქვების სროლისას ვნახე. არც გაიწიე, გაიწიეო! იძახდა და არც ვინმეს აწუხებდა." [898]

წმინდა შუამავალმა სიცოცხლის ყოველი წლისათვის თითო აქლემი, ე. ი. სულ 63 აქლემი თავისი ხელით შესწირა მსხვერპლად, შემდეგ დანა წმინდა ალის მიაწოდა. დანარჩენები მან შესწირა (დაკლა). წმინდა შუამავალმა ბრძანა, მსხვერპლად შეწირული ყველა აქლემის ხორციდან თითო ნაწილი მოეჭრათ. ის ხორცი ერთ ქვაბში მოახარშვინა და წმინდა ალისთან ერთად მიირთვა. შემდეგ კი წმინდა ალის აქლემების ხორცის, ტყავისა და ჩულის ღარიბებისათვის დანაწილება უბრძანა.

წმინდა შუამავალმა მსხვერპლშეწირვის შემდეგ დალაქი იხმო და თავი გადაიპარსა.

*„მანდილოსნები თავს არ გადაიპარსავენ, ისინი თმას მხოლოდ შეიჭრიან."* — ბრძანა, რითაც მანდილოსნებს თავის გადაპარსვა აუკრძალა.[899]

ალლაჰის შუამავალი ყურბან ბაირამის პირველ დღეს შუადღემდე აქლემით „იფადა თავაფის" (შემოვლის) რიტუალისთვის ქააბასთან მივიდა. ამ რიტუალის დასრულების შემდეგ შუადღის ნამაზი ილოცა, ზემზემთან მივიდა და დაღამებამდე მინაში დაბრუნდა. თეშრიქის ღამეები მინაზე გაატარა. ამ ღამეებში ქააბას მოსანახულებლადაც მიდიოდა ხოლმე.

ბა. ეს რიტუალი იმ სულიერი განწყობით უნდა შესრულდეს, რა სულიერი განწყობითაც წმინდა ადამ შუამავალმა სატანას ესროლა ქვა.

898. იბნ მაჯე, მენასიქი, 66.

899. დარიმი, მენასიქი, 63.





წმინდა შუამავალმა ყურბან ბაირამის დღის მომდევნო პირველსა და მეორე დღეებში, მზე რომ დასავლეთისკენ გადაიხარა, მინას მეჩეთთან ყველაზე ახლოს მდებარე ჯემრესთან ქვეითად მივიდა. თეშრიქის დღეების ბოლო დღეს მესამე ჯემრეც ისროლა და ნაშუადღევს მინადან მუჰასაბისაკენ[900] გაემართა. მუსლიმებმა მუჰასაბიდან სახლებში დაბრუნება მოიწადინეს.

*„ბეითულლაჰში (ქააბაში) მისვლამდე ნურავინ წავა!“* — გააფრთხილა ისინი წმინდა შუამავალმა.[901]

გამოაცხადებინა, რომ ზილჰიჯჯეს თვის 14 რიცხვში დილის ნამაზამდე ქააბას შემოვლის რიტუალის შესასრულებლად უნდა წასულიყვნენ. ქააბაში მივიდნენ და „გამოსამშვიდობებელი შემოვლის რიტუალი“ შეასრულა. ამ დროს მასთან ერთი პირი მივიდა და ჰკითხა, შეიძლებოდა თუ არა მექაში დარჩენა.

*„მექა დასარჩენი ადგილი არაა. სხვა ადგილებიდან მომსვლელთათვის ჰაჯობის დასრულების შემდეგ მექაში გაჩერების ვადა მხოლოდ სამი დღეა.“* — განაცხადა მან.[902]

წმინდა შუამავალი ქააბას დიად პატივს მიაგებდა. ჭამისათვის თუ სხვა საჭიროებისათვის გარეთ რომ გავიდოდა, შორს მიდიოდა იმის შიშით, რომ მასში ყოფნით მოწყენილობის გრძნობა არ დაუფლებოდა და ამით მისდამი პატივისცემა არ შეელახა, იქ დიდხანს არ ჩერდებოდა. მართლაც, მისგან შორს ყოფნით სულიერად მისი

900. მუჰასაბი – მინასა და მექას შორის მექასთან შედარებით მინა - თან ახლოს მდებარე ადგილი. ყურაიშელი კერპთაყვანისმცემლები აქ გაერთიანდნენ და წმინდა შუამავლის წინააღმდეგ მიმართული ემბარგოს დაწესების გადაწყვეტილება აქ მიიღეს. იქ მისულმა წმინდა შუამავალმა ის დღეები გაიხსენა. (ბუჰარი, ჰაჯი, 45)
901. დარიმი, მენაქისი, 85.
902. აჰმედი, IV, 339.





მონატრება უფრო სასიკეთოა, ვიდრე მასთან ვიყოთ და ის რომელიმე სხვა ადგილად გვეჩვენებოდეს, ჩვენი სამშობლო გვენატრებოდეს და ეს მისდამი კადნირებისაკენ გვიბიძგებდეს.

წმინდა შუამავალმა „გამოსამშვიდობებელი შემოვლის რიტუალის“ შესრულების შემდეგ მუსლიმებს მედინაში დაბრუნება უბრძანა.[903]

ვინაიდან ალლაჰის წყალობა უკვე დასრულებული და მისი სარწმუნოება კი სრულქმნილი იყო, უკვე მისი ალლაჰთან დაბრუნების დროც დამდგარიყო.



903. ბუჰარი, ჰაჯი, 21, 70, 128; მუსლიმი, ჰაჯი, 147; იბნ მაჯე, მენაქისი, 84.





# ჰიჯრის მეთერთმეტე წელი

## შეხვედრა და დიდი განშორება: „დიად ღმერთთან დიდებული მგზავრობა“

შუამავლობის ჯაჭვის ბოლო რგოლს წმინდა მუჰამმედ შუამავალს გამოსამშვიდობებელი ჰაჯობის შემდეგ საშინელი სენი შეეყარა. ეს იყო სასიკვდილო ავადმყოფობა, რომელიც თავის თანამიმდევარ მორწმუნეებისგან დააშორებდა და წაიყვანდა უზენაესთან, რომელთან შეხვედრასაც მთელი სიცოცხლე ნატრობდა. თავისთავად ალლაჰის წმინდა შუამავალი, რომელმაც სურა „ნასრის“ მოვლინებით აღსასრულის მოახლოება გაიგო, უკვე ბოლო მგზავრობისათვის ემზადებოდა. ის ყველას ემშვიდობებოდა, ავადმყოფობამდე ერთი დღით ადრე მედინას „ჯენნეთულ ბაქით“ წოდებულ სასაფლაოებზე წავიდა და იქ გარდაცვლილთათვის ალლაჰს შეევედრა:

*„დიდებულო ღმერთო! აქ განსვენებულნი დაიფარე!“*[904]

სასაფლაოდან დაბრუნების შემდეგ მინბერზე ავიდა და თავის თანამიმდევრებს ქადაგება წაუკითხა:

*„მე ქევსერის აუზთან პირველი მივალ და თქვენ იქ შეგხვდები! დიახ, ადგილი, სადაც ჩვენ შევხვდებით, აუზია. მე მას ამ მომენტშიც კი ვხედავ. იქ თქვენს უფლებებს დავიცავ. ახლახან გადმომეცა იმ ადგილის ხაზინები*

904. აჰმედ III, 489.





*და მისი გასაღებები. ღმერთმანი, შიში აღარ მაქვს, რომ ჩემს შემდეგ კერპთაყვანისმცემლობას დაუბრუნდებით, მაგრამ მე ვშიშობ, რომ ამქვეყნიურ ცხოვრებაში ჩაებმებით, შურითა და სიავით განიმსჭვალებით, რისთვისაც ერთმანეთს დაერევით, დახოცავთ და თქვენს წინამორბედთა მსგავსად, განადგურდებით, ამქვეყნიერებიდან გაუჩინარდებით".*[905]

ღონემიხდილი და ძალაგამოლეული მინბერიდან ჩამოსვლის შემდეგ სახლში შევიდა. რაც დრო გადიოდა, მით უფრო უარესდებოდა მისი ჯანმრთელობა. როდესაც მდგომარეობა უფრო დამძიმდა, მან ჩვეული ზრდილობითა და მოწიწებით თავისი მეუღლეებისაგან ნება ითხოვა და წმინდა აიშეს ოთახში დარჩენა გადაწყვიტა.[906]

ალლაჰის შუამავალს იქამდე არასოდეს გადაეტანა ასეთი მძიმე ავადმყოფობა. სწორედ, რომ მის მიერ განვლილი სპეტაკი და პატიოსანი ცხოვრება, ეს იყო სიცოცხლე, რომელსაც ვერანაირი ავადმყოფობა ვერ მიუახლოვდებოდა. მხოლოდ ადამიანის ძალას აღმატებული მძიმე ტვირთის ტარებამ, რომელიც დიდხანს გრძელდებოდა, სხვადასხვა მტრის ათასგვარმა ბოროტებამ წმინდა შუამავლის სხეული დააუძლურა. ყოველივე ეს კი მისი ავადმყოფობის მიზეზი გახდა.

ალლაჰის შუამავალი, საშინელმა ციებ-ცხელებამ შეიპყრო და ამის გამო ისე იყო, თითქოს ჩამოკიდებული წყლის თულუხიდან წყალი მოედინებაო. მის მოსანახულებლად მისულმა აბუ საიდ ელ ჰუდრიმ თავი ვერ შეიკავა და უთხრა:

905. ბუჰარი, ჯენაიზი, 73; მუსლიმ, ფედაილ, 31.
906. ბუჰარი, თიბ, 22; აჰმედი, VI, 34, 38, ბელაზური, I, 545.





„ალლაჰის შუამავალო! რა საშინელი ციებ-ცხელება გაქვთ. ხელი დაგადეთ და მხურვალებას საბნის ზემოთ ვგრძნობ, წმინდა შუამავალო, ძალიან მაღალი სიცხე გაქვთ“.

*„ჩვენ (შუამავლები) ასე ვართ. უბედურება ჩვენზე ზედიზედ მოდის სამაგიეროდ ჯილდოსაც ზედიზედ ვიღებთ“,* მიუგო შუამავალმა.

„წმინდა შუამავალო ადამიანებისგან, ყველაზე მეტი უბედურება ვის ატყდება თავს?“ — შევეკითხე.

*„შუამავლებს“* — მიპასუხა მან.

— შუამავლების შემდეგ?

*„შემდეგ ღვთისმოსავებს!“* — ბრძანა და ასე განმარტა:

*„იმათგან ერთ-ერთი სიღატაკეში ისე დაუძლურდება, რომ ვერაფერს ნახავს, გარდა ფახაცი ქსოვილისა, რომელიც მის სხეულს დაფარავს. ისინი ისევე შეიყვარებენ თავის გასაჭირს, როგორც თქვენ გიყვართ სიუხვე“.* [907]

სიცოცხლის უკანასკნელ დღეებში ავადმყოფობა საშუალებას არ აძლევდა საზოგადოების წინაშე წარმსდგარიყო. აბუ ბაქრს უფლება მისცა მის ნაცვლად იმამის მოვალეობა შეესრულებინა. რაღაც დროის შუალედში თავი უკეთ იგრძნო და მესჯიდში წავიდა თავის თანამიმდევრებს რჩევა-დარიგება მისცა:

*„დიადმა ალლაჰმა ადამიანი ამქვეყნურ სიკეთეებსა და მის საფეხურებზე არსებულ სიკეთეების არჩევანში შეიყვანა. იმ ადამიანმა ღმერთის საფეხურზე არსებული აირჩია,“* — ბრძანა.

907. იბნ-I მაჯე,ფითენ, 23.

ამ სიტყვებით წმინდა აბუ ბაქრმა, რომელსაც სუსტი და მგრძობიარე გული ჰქონდა, იგრძნო, რომ ეს ალლაჰის შუამავალის გამოსამშვიდობებელი სიტყვა იყო, რამაც ცუდ ხასიათზე დააყენა. მას გული დაუნაღვლიანდა, თვალები აეცრემლა და გულამომჯდარი აქვითინდა:

„დედაჩემი, მამაჩემი შენი ჭირის სანაცვლო იყოს, წმინდა შუამავალო. ჩვენი მამები, დედები, ჩვენი სული, შვილები, შენი ჭირის სანაცვლო ყოფილიყოსო“.[908]

იქ მყოფთაგან მის გარდა ვერავინ შესძლო წმინდა შუამავალის გრძნობებში ღრმად ჩაწვდომა. ვერავინ გრძნობდა მის ტკივილს, რადგანაც აიათში მოხსენიებულ „სევრში“ მყოფ „ორთაგან“ მეორე წმინდა აბუ ბაქრი იყო.

როცა მორწმუნეებმა შუამავლის მეგობარი ატირებული დაინახეს, ერთმანეთს გაოცებით გადაულაპარაკეს:

„გასაკვირი არაა მოხუცებულის ტირილი მაშინ, როცა წმინდა შუამავალი ღმერთთან შეხვედრის ამრჩეველ ღვთის-მოსავ ადამინზე საუბრობს?“.[909]

წმინდა აბუ ბაქრმა ალლაჰის შუამავლთან განშორების მოახლოება იგრძნო და მოთქმა დაიწყო. წმინდა შუამავლის ავადმყოფობამ სეროზული სახე რომ მიიღო, სხვა თანამიმდევრებმაც იგრძნეს განშორების მოახლოება და ატირდნენ. მუჰაჯირებსა და ანსართა მეჩეთებში მწუხარებამ და დარდმა დაისადგურა.

წმინდა აიშე გადმოგვცემს:

908. აჰმედ, III, 91.
909. ბუჰარი, სალათი , 80.





„ალლაჰის შუამავალი როდესაც ავად გახდა, მუავვიზე-თეინის („ფელაყი“ და „ნასი“) სურებს კითხულობდა, შემდეგ ხელებზე იბერავდა და შენაბერ ხელებს სხეულზე ისვამდა. როდესაც მისი ავადმყოფობა გაუარესდა, მეც იმავე სურებს ვუკითხავდი, ხელებზე ვიბერავდი და ხელებს დალოცვილ სხეულზე ვუსვამდი.

„ღმერთო დიდებულო! ავადმყოფობა გვაშორე! განკურ-ნება მხოლოდ შენ შეგიძლია შენს გარდა ჯანმრთელობის მომნიჭებელი არავინაა. ისეთი სიჯანსაღე გარდმოგვივლინე, რომ არანაირი ავადმყოფობა აღარ დარჩეს“. რომ წავუკითხე, წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„აიშე, აიღე ჩემგან ხელი! შენს მიერ წაკითხული, უკვე ვეღარაფერს მიშველის. მე მხოლოდ დროს ველოდებიო.“*[910]

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა სუფთა და სპეტაკი სულის მქონე ქალიშვილი, ფატიმა, თავისთან იხმო. ქალიშვილს მიესალმა, გვერდით მოისვა და ჩუმად რაღაც ჩასჩურჩულა. ფატიმა ატირდა. შემდეგ კვლავ რაღაც ჩასჩურჩულა, ფატიმამ ამჯერად გახარებული გაიღიმა.

მე, იმ დღის გარდა, არასოდეს მენახა სიცილისა და ტირილის, სიხარულისა და მწუხარების ასე ახლოს ყოფნა. როდესაც ფატიმას სიცილისა და ტირილის მიზეზი ვკითხე, მითხრა:

„მე ვიტირე, როცა მამცნო, რომ ამ ავადმყოფობით ის გარდაიცვლებოდა, შემდეგ მაუწყა, რომ პირველი ვისაც ოჯახის წევრთაგან შეხვდებოდა, მე ვიქნებოდი, ამან კი გამახარა“.[911]

910. აჰმედ,VI,2 60-261, იბნ სად-I, II, 210.
911. ბუჰარი, მეღაზი, 83.

წმინდა შუამავალმა ავადმყოფობის დროს, როცა თავი უკეთ იგრძნო, რამდენჯერმე ჯგუფური ნამაზი ილოცა. ამასთან ერთად თავის თანამიმდევრებს, რომელთა გულები მწუხარებასა და სევდას განიცდიდა, ასე მიმართა:

ადამიანებო!

*გავიგე თურმე გეშინიათ, რომ თქვენი შუამავალი გარ-დაიცვლება. განა ყოფილან ჩემამდე გამოგ ზავნილნი ისეთი შუამავლები, რომლებიც თავის მიმდევრებთან მუდმივად დარჩენილიყვნენ, რომ მეც თქვენთან განუყრელად დავრჩე? დაიმახსოვრეთ, რომ დიად ღმერთს შევხვდები! მას თქვენც შეხვდებით! უეჭველია ყველა საქმე ღმერთის ნებით ხდება.*

*კარგად იცოდეთ, რომ მე ის ვარ, ვინც თქვენამდე უნდა წავიდეს და თქვენ იქ დაგელოდოს! ყურადღება მიაქციეთ (მომავალში განკითხვის დღეს). ჩვენი შეხვედრის ადგილი ქევსერის აუზია. მას, ვისაც მომავალში ჩემთან შეხვედრა სურს, ხელი აიღოს ცოდვებზე! ადამიანებო, ცოდვა მიზეზი გახდება თქვენი არაკეთილდღეობისა. როცა ხალხი კარგია, მმართველებიც კარგი იქნება, როდესაც ხალხი ცუდისაკენ იხრება, მმართველობაც ფუჭდება. ღმერთს, რომლის ხელშიც მთელი ჩემი ძალაა, ვფიცავ, რომ მე ამ დროისათვის აუზთან ვდგავარ და ამ ადგილიდან აუზს გავყურებ...“*

წმინდა აბუ ბაქრს, რომელიც მის სიტყვებზე აქვითინდა, ალლაჰის შუამავალმა ასე მიმართა:

*„აბუ ბაქრ, ნუ სტირი“,* შემდეგ კი განაგრძო:

*„ადამიანებო! ადამიანთაგან ჩემს წინაშე აბუ ბაქრზე უფრო ერთგული და დიდსულოვანი არავინ ყოფილა.*





*დიადი ღმერთის გარდა ადამიანთაგან ვინმეს, რომ დავ-მეგობრებოდი, ეს აბუ ბაქრი იქნებოდა.*

*ამ მესჯიდის ყველა კარი დარაზეთ, მხოლოდ აბუ ბა-ქრის კარი დატოვეთ ღია, აბუ ბაქრის კარებში სინათლეს ვხედავ.“*[912]

*„ჩემო თანამიმდევარნო!*

*ბოლოს და ბოლოს მეც ადამიანი ვარ. შეიძლება თქვენს შორის რომელიმესთვის თავისი უფლება შემი-ლახავს. თუკი რომელიმე თქვენგანის სხეულს უტაქტოდ შევეხე, აი ჩემი სხეული, მოვიდეს და თვითონაც შემეხოს, თავისი წილი მიიღოს! თუ ვინმესთვის ზურგ ზე დამირტ-ყამს, აი ჩემი ზურგი, მოვიდეს, დამარტყას! თუ ვინმეს ქონებიდან შეცდომით რამე ამიღია, აი ჩემი ქონება, ისიც მოვიდეს და აიღოს!*

*ღმერთო! მე მხოლოდ ერთი ადამიანი ვარ, მუსლი-მთაგან თუ რომელიმესთვის მძიმე სიტყვა მითქვამს ან შეურაცხყოფა მიმიყენებია, ან დამიწყევლია, ეს მისი განწმენდის საშუალებად აქციე!“*

*„დიადო ღმერთო! თუ რომელიმე მორწმუნის მიმართ მძიმე სიტყვა მითქვამს, იმ ჩემი სიტყვით, განკითხვის დღეს ის მორწმუნე შენი სიახლოვის ღირსი გახადე.“*[913]

ამგვარად, ალლაჰის შუამავალი ერთურთის ვალს იხ-დიდა. ლოცვის შემდეგ, დაღლილმა კვლავ თავის ოთახს მიაშურა. მას შემდეგ ლოცვაზე ვეღარ გამოვიდა. მხო-ლოდ ერთჯერ, როდესაც თავი შედარებით მსუბუქად იგრძნო, წმინდა აბუ ბაქრთან ერთად შეასრულა ლოცვა.

912. ბუჰარი, სალათი 80, იბნ სადი-I, II, 227.
913. ბუჰარი, დეავათი, 34, დარიმიმ; უკკადდიმე, 14; იბნ სადი-I, II 255, თაბერი 463-464.
913. ბუჰარი, მეღაზი, 83. ეზან 46. 94; მუსლიმ, სალათი 98; ნესაი. ჯენაიზ 7.

12 რაბიულევველს, ორშაბათ დილას. კვლავ სიმსუბუქე იგრძნო, თუმცა ძალა არ ეყო, ხალხთან მისულიყო. ამის გამო, ოთახის კარის ფარდები გასწიეს, საიდანაც უკანასკნელად უცქირა როგორ ალოცებდა წმინდა აბუ ბაქრი, დილის ნამაზს საყვარელ თანამიმდევრებს. ის ნასიამოვნები დარჩა გვერდიგვერდ მწყობრში ჩამდგარი ჯამაათის მიერ ლოცვის ხილვით და გაიღიმა. ერთის მხრივ, ავადმყოფობის დიად ტკივილს განიცდიდა, მეორეს მხრივ სიხარულს, რომ მის შემდეგ ღვთისმოსავ საზოგადოებას სტოვებდა ამგვარად კი დავალება შესრულებული იყო.[914]

წმინდა აიშე, გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ლოცვას ღიმილით ადევნებდა თვალს. ჩვენ არასოდეს გვენახა იგი ასეთი მხიარული."

დიადმა ღმერთმა წმინდა შუამავალს უბოძა ის დიადი სიკეთე, რაც მისი წინამორბედი შუამავლებისათვის არ მიუცია. ალლაჰის შუამავალმა გარდაცვალებამდე იხილა მასზე დაკისრებული დავალების წარმატებით შესრულების შედეგი. არაბეთის ნახევარკუნძული კერპთაყვანისმცემლებისაგან გაწმინდა. კერპები თავიანთი თაყვანისმცემლებისაგან განადგურდნენ. ადამიანები, რომლებიც ქალიშვილებს ცოცხლად მარხადნენ, გულმოწყალე ადამიანებად იქცნენ. ალლაჰის წმინდა შუამავალი იყო დიდი ამღზრდელი, რომელიც ადამიანებს საოცარ ქმნილებად ზრდიდა.

იმ დილით ალლაჰის წმინდა შუამავალმა, ბრძანება გასცა, არმია გზას გასდგომოდა. ლაშქარი ბრძოლისათვის დიდი ხნის მომზადებული იყო, მაგრამ მისი ავადმყო-

914. იბნ ჰიშამ-I, IV, 331.





ფობის გამო გამგზავრება დაგვიანდა. ახალგაზრდა სარდალს უსამე ბინ ზეიდს შეახსენა:

*„იმისათვის, რომ ღმერთისაგან დაილოცოთ, დილიდანვე გაუდექით გზას.“*[915]

იმ დღესვე ალლაჰის შუამავალმა აიშეს სთხოვა, მის ხელთ არსებული 6 თუ 7 დინარი ღარიბებისთვის დაერიგებინა. ცოტა ხნის შემდეგ, როცა მოიკითხა და გაიგო, რომ მისი ავადმყოფობით შეწუხებულ აიშეს დავიწყებოდა ღარიბებისთვის დინარების დარიგება, ისინი აიღო, მუჭში მოიქცია და განაცხადა:

*„ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი არ არის ღირსი ღმერთთან შეხვედრისა, ვინაიდან ესენი ღარიბებს არ დაურიგა“.* შემდეგ დასარიგებელი ფული ანსართა ღარიბეს ხუთ ოჯახს გაუგზავნა, „ახლა დავმშვიდდიო“, — თქვა და ძილს მიეცა.[916]

აი, სარჩო ხალხისა, რომელიც არ შეწყდება...

იმ დღეს ალლაჰის შუამავალმა ახლობლებს მიმართა:

*„ადამიანებო! ცეცხლი აალდა. (ყურადღება მიაპყარით) გვიახლოვდება შფოთი, მსგავსი ღამის წყვდიადისა. (თითქოს მომავალში მოსახდენი თვალწინ გადაშლილიყო) მე მხოლოდ ალლაჰის მოვლენილ ყურანში ის, რაც ჰალალია, ჰალალად და, რაც ჰარამია, ჰარამად დავაწესე!*

*ალლაჰის შუამავლ მუჰამმედის ქალიშვილო, ფატმა! სა-ფიე! ღმერთისთვის მისაღები საქმეები აკეთეთ. ღვთისმოსავი თუ არ იქნებით, ჩემს იმედზე ნუ დარჩე-*

915. ვაქიდი, III, 1120.
916. 361 აჰმედ, VI, 104, იბნ-I, სად, II, 237-238.





*ბით, რადგანაც მე (იმ შემთხვევაში თუ ღმერთს მონამსახურებას არ გაუწევთ) თქვენ ღმერთის სატანჯველისგან ვერ გიხსნი".*[917]

იმ დღეს ალლაჰის შუამავალი ხშირად იმეორებდა:

„ღვთის გულისათვის, ნამაზს შეუდექით! ღვთის გულისათვის, ნამაზის ლოცვა გააგრძელეთ! თქვენს ქვეშევრდომთ კარგად მოექეცით! (მათთვის სამოსს ნუ დაიშურებთ, გამოკვებეთ, თბილად დაელაპარაკეთ!)."[918]

იმ დღეს დიდი მონდომებით მისვაქი გამოიყენა.

წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„მე წმინდა შუამავლის კბილების გამოხეხვისას ისე ვუყურებდი, თითქოს უფრო ადრე არასოდეს მენახა ასე ლამაზად გამოეყენებინოს მას მისვაქი.[919]

წმინდა შუამავლის გვერდით პატარა წყლის ჭურჭელი იყო. შუამავალი დრო და დრო ხელს ამ ჭურჭელში ყოფდა, სახეზე ისხურებდა და თან ბრძანებდა:

„ლა ილაჰე ილლალაჰ, უდავოდ, სიკვდილი საშინელია, სიკვდილი ჭკუიდან გადამყვანია!" [920]

იმ დღეს წმინდა შუამავალმა ალლაჰს შეევედრა:

*„ღმერთო, მე მოწყალებით გადმომხედე! დიად ღმერთს შემახვედრე! ღმერთო! შენი სიკეთე მაწვნიე დიად ღმერთს შემახვედრე!"*[921]

იმ დღეს ალლაჰის შუამავალმა თავისი ქალიშვილი ფატიმა ასე ანუგეშა:

---

917. იბნ-I სადი, II, 256, ბუჰარი, მენაქიბი,13-14. მუსლიმი, იმანი, 348-353.
918. აბუ დავუდი, ედები 123-124/5156. იბნ-I მაცე. ვასაია I.
919. ბუჰარი, მეღაზი. 83. აჰმედVI.126.
920. ბუჰარი, მეღაზი, 83.
921. ბუჰარი. მეღაზი. 83 აჰმედ, VI 126.





ჩემო გოგო! არ იტირო! როცა მოვკვდები, თქვი:

**„...უეჭველად, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველად, მისდა მივიქცევით ჩვენ.“**[922]

იმ დღეს წმინდა შუამავალმა წაიკითხა აიათი, რომელიც „უჰუდის“ ყველაზე გაჭირვებულ პერიოდში გარდმოევლინა, როცა შეძახილმა „შუამავალი მოკვდაო“, დიდი თავზარი დასცა მის თანამიმდევრებს, რის გამოც დაშლის პირას იყო მისული ლაშქარი:

وَمَا مُحَمَّدٌ إِلاَّ رَسُولٌ قَدْ خَلَتْ مِن قَبْلِهِ الرُّسُلُ أَفَإِن مَّاتَ أَوْ قُتِلَ انقَلَبْتُمْ عَلَى أَعْقَابِكُمْ وَمَن يَنقَلِبْ عَلَىَ عَقِبَيْهِ فَلَن يَضُرَّ اللّهَ شَيْئاً وَسَيَجْزِي اللّهُ الشَّاكِرِينَ

**„მუჰამმედი მხოლოდ შუამავალია, მის მოსვლამდეც განვლეს (უამრავმა) შუამავალთა. თუ ის მოკვდება ან მოკლავენ, ნუთუ უკან გამოქუსლავთ? და ვინც უკან მოიქცევა, ამით ვერაფერს დააკლებს ალლაჰს. და მიუზღავს ალლაჰი მადლიერთ.“** [923]

იმ დღეს ალლაჰის შუამავალთან ანგელოზი ჯებრაილი მივიდა და უთხრა:

„მოგესალმებით ალლაჰის შუამავალო! შენთვის დედამიწაზე უკანასკნელად დავდგი ფეხი“.[924]

იმ დღეს ალლაჰის შუამავალმა განიცადა მის მიერვე ადრე ნათქვამი სიტყვების გავლენა:

922. იბნ სად II. 312.
922. სურა ბაყარა აიათი 156.
923. სურა ალი იმრან აიათი 144.
924. იბნ სად -I, II 259.





*„არც ერთი შუამავლის სული არ წაირთმევა ისე, რომ სამოთხეში მან თავისი სამყოფი ადგილი არ დაინახოს. შემდეგ თავისი სურვილების ამარა მიიტოვება.“* [925]

იმ დღეს აზრაილი ალლაჰის შუამავალს ეახლა, „ალლაჰის შუამავალო! დიადმა ღმერთმა შენთან გამომგზავნა და მიბრძანა, რომ ყოველ შენ ბრძანებას დავემორჩილო. თუ ნებას დამრთავ, შენს სულს ავიღებ, თუ ნებას არ დამრთავ, სულს დაგიტოვებო.“

იმ დღეს წმინდა შუამავალმა სიკვდილის ანგელოზს, რომელიც მისგან ნებას ითხოვდა, ასე მიმართა:

„აზრაილ, ალლაჰთან რაც არის, უფრო უკეთესი და მარადიულია! სიკვდილის ანგელოზო, ნაბრძანები აღასრულე, მიიღე ჩემი სული!“ [926]

შემდეგ გვერდით მყოფ წყლის ჭურჭელში დაისველა დალოცვილი ხელები და სახეზე გადაისვა. მთელი ცხოვრება ღმერთთან შეხვედრის ნატრულმა **„ქელიმეი თევჰიდი“** მგზნებარედ წარმოსთქვა და ღმერთს შეჰღაღადა:

„ჩემო ალლაჰო, შენ უზენაესი ღმერთი ხარ! შენ უზენაესი ღმერთი ხარ!“ და ამ სიტყვებით აღასრულა თავისი სიცოცხლე. წმინდა ხელი, რომლითაც სახე დაისველა, გვერდით მდგარ წყლის ჭურჭელში ჩაუვარდა! [927]

აღსრულდა ის, რაც წლების წინ გარდმოევლინა აიათად:

إِنَّكَ مَيِّتٌ وَإِنَّهُم مَّيِّتُونَ

925. ბუჰარი, მეღაზი 83.84, აჰმედ VI, 89.
926. იბნ სად II 259, ჰეისემი IX.34-35, ბელაზური I,565.
927. ბუჰარი, მეღაზი 83.





**„უეჭველად, შენ მოკვდები და უეჭველად, ისინიც მოკვდებიან!“** [928]

ჩემო ღმერთო! შენ დალოცე წმინდა მუჰამმედ შუამავალი, მისი ოჯახი და მისი თანამიმდევრები, და შენს მფარველობაში შეიყვანე. დაე, ეს იყოს მარადიული ლოცვა და სალამი!



ალლაჰის წმინდა შუამავალმა თავისი დალოცვილი სული რომ ჩააბარა, სახლეში მყოფნი ცრემლის ღვარში ჩაიძირნენ. ამ დროს ისე, რომ არავის დაუნახია და არ შეუმჩნევია, მშვიდი და ნუგეშის მომგვრელი ხმა შემოესმათ:

„ღმერთის სალამი, მოწყალება და კეთილდღეობა შეგეწიოთ“!

მისმა სახლობამაც იგივე გაიმეორა. შემდეგ ისევ გაისმა ხმა:

كُلُّ نَفْسٍ ذَآئِقَةُ الْمَوْتِ وَإِنَّمَا تُوَفَّوْنَ أُجُورَكُمْ يَوْمَ الْقِيَامَةِ
فَمَن زُحْزِحَ عَنِ النَّارِ وَأُدْخِلَ الْجَنَّةَ فَقَدْ فَازَ
وَما الْحَيَاةُ الدُّنْيَا إِلاَّ مَتَاعُ الْغُرُورِ

**„ყველა სული იგემებს სიკვდილს და ყველა თქვენგანი საზღაურს სრულად მიიღებს აღდგომის დღეს. და ვინც მოშორებული იქნება ცეცხლს და სამოთხეში შეყვანილი, ის ჭეშმარიტად, მოგებულია (გადარჩენილია). ხოლო**

928. სურა ზუმერი, აიათი 30.

**ამქვეყნიური ცხოვრება სხვა არაფერია, თუ არა აყოლა მაცდუნებელ სიტკბოებაზე.“** [929]

„კარგად იცოდეთ, რომ ყოველ უბედურებას, ალლაჰის ნუგეში ახლავს, ყოველ გარდაცვლილს — თავისი შემცვლელი და ყოველ მოკვდავსაც თავისი ღირებულება აქვს. ღმერთს მიენდეთ და თქვენი იმედები მასზე დაამყარეთ, ნამდვილი უბედურია, ვინც მადლს მოკლებულია. ღმერთმა დაგლოცოთ, მისი წყალობა და კეთილდღეობა მოგენიჭოთ!“ [930]

წმინდა ომარი გადმოგვცემს, რომ „ეს სიტყვები ყველა მის სახლობას, მესჯიდი ნებევში მყოფთ და გზად მიმავალთაც კი გაუგონიათ.“ [931]

წმინდა ალი გადმოგვცემს, რომ ეს ხმა ჰიზირის ხმა იყო.

ფატიმა მამის გარდაცვალებამ ისე დაასევდიანა, რომ თქვა:

„წმინდა მუჰამედ შუამავლის სამუდამო სასუფეველში გადასვლამ ისეთი თავზარი დასცა, რომ ეს უბედურება დღისით რომ მოხდარიყო, შეიძლებოდა ის ნათელი დღე წყვდიად ღამედ მომჩვენებოდა.“ [932]

ფატიმა წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, 6 თვის განმავლობაში, ერთჯერაც არ უნახავთ გაღიმებული.[933]

929. სურა ალი იმრანი, აიათი 185.
929. ალი იმრანი, 3/185
930. იბნ სადი-I., II. 259.
941. ბელაზური, I, 260.
932. დიარბექირი, II, 173.
933. ქარმილ მირას, თეჯრიდ თერჯემესი, XI, 25-26





წმინდა შუამავალი, 13 დღიანი საშინელი ავადმყოფობის შემდეგ, ჩვ. წ. აღ.-ის 632 წლის 8 ივნისს, ჰიჯრის წთ. აღ-ით 11 წლის - 12 რაბიულევველს ორშაბათს, გარდაიცვალა.

თანამიმდევარნი გრძნობდნენ, რომ უცვლელად ამომა-ვალ-ჩამავალ მზის სხივში, რაღაც უხილავი სუნთქავდა. იმ დღიდან მოყოლებული წმინდა შუამავალის მუეზზინს, ბილალ ჰაბეშს იმ ლამაზი ხმით, რომელიც ზეცას სწვდებოდა, ეზანი აღარ უკითხავს. როდესაც თანამიმდევრები წმინდა ბილალს ეზნის კითხვას თხოვდნენ, ის რომ მიჰრაბთან წმინდა შუამავალს ვეღარ ხედავდა, აქვითინებულს ხმა უწყდებოდა და ეზანს ვერ კითხულობდა. ეს მწველი სიყვარულის ცეცხლის ჩასახშობად, მედინიდან დანასკოში წავიდა. ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი ესიზმრა შუამავალმა მას უსაყვედურა:

„როგორ გავიგო ეს განშორება, ბილალ! არ დადგა დრო, რომ მინახულო?“ შეცბუნებულ ბილალს გამოეღვიძა და მაშინვე გზას გაუდგა. შუამავლის საფლავის მოსანახულებლად მედინაში მივიდა. როდესაც შუამავლის საფლავთან ფეხმორთხმული ტიროდა და სახით და თვალებით მის სამარეს ეალერსებოდა, წმინდა ჰასანი და წმინდა ჰუსეინი მოვიდნენ. ბილალმა ისინი გულში ჩაიკრა და მოეფერა. მათ უთხრეს, თქვენი ეზნის მოსმენა გვსურსო. ძმებს ხათრი არ გაუტეხა და ეზნის კითხვა დაიწყო: „ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ რესულულლაჰ“ ღმერთი ერთია და მუჰამმედი მისი შუამავალია. რომ თქვა, ამ ხმამ მთელი მედინა შეაცბუნა, იფიქრეს, წმინდა შუამავალი დაბრუნდაო“ და ქალი თუ კაცი მესჯიდი ნებევისაკენ გაემართა. წმინდა შუამავლის გარდაცვალე-

ბის შემდეგ ერთი დღეც არ ყოფილა, ადამიანებს ამდენი რომ ეტირათ.[934]

ენესი იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„მე არასოდეს მენახა იმ დღეზე უფრო ნათელი და მშვენიერი, როდესაც წმინდა შუამავალი და აბუ ბაქრი მედინაში მოვიდნენ. ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების დღეც ვნახე და იმაზე უფრო წყვდიადით მოცული უბედური დღე არ მინახავს! წმინდა შუამავლის მედინაში შემოსვლამ ქალაქის ყოველი მხარე გაანათა, მისმა გარდაცვალებამ კი იქაურობა წყვდიადში ჩაძირა! მიუხედავად იმისა, რომ მისი გარდაცვალება დაუჯერებელი იყო მისი სხეული მიწას პატივით მივაბარეთ“.[935]

ამის შემდეგ მომხდარი სიძნელეები და გასაჭირი მუსლიმთათვის უბედურებას აღარ წარმოადგენდა.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ნებისმიერ გასაჭირში მყოფმა მუსულმმა იფიქროს, ჩემი გარდაცვალებით, მათ თავს დატეხილ უბედურებაზე, ამგვარად ნუგეში ჰპოვოს და მოითმინოს.“*[936]

*„ჩემი სიცოცხლე თქვენი კეთილდღეობისთვის, მე თქვენთან ვსაუბრობ, თქვენ ჩემთან. ჩემი სიკვდილიც თქვენი კეთილდღეობისთვისაა, თქვენს ღვთისმსახურებებს დავინახავ, თქვენი კარგი საქმეებისთვის ღმერთს მადლობას შევსწირავ, თქვენი ცუდი საქმეებისთვის ღმერთისგან შეწყალებას მოვითხოვ“.*[937]



934. იბნ ესირ-I, უსდულ-ჯაბე I, 244-245, ზეჰები, სიერ. I. 357-358.
935. აჰმედ III, 221, 268,287 თირმიზი, მენაქიბ, 1/3618, დარიმი, მუქადდიმე, 14.
936. მუვათთა, ჯენაიზ, 41, დარიმი, მუქადდიმე 14.
937. ჰეისემი IX. 24.





წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ბოლო წუთებში მხოლოდ ალლაჰის დიდებას, მონანიებასა და მის მიმართ მადლიერებას გამოხატავდა. ის ხშირად ამბობდა:

**„სუბჰანალლაჰი ვე ბიჰამდიჰი, ესთეღფირულლაჰ ვე ეთუბუ ილეიჰ“:** ღვთისმოსაობას, რომ არ შეეფერება მე იმ ცოდვებისგან განმწმენდ, ჩემ ალლაჰს მადლობას ვსწირავ, ვინანიებ ჩემ ცოდვებს და ვთხოვ შემინდოს.“[938]

ალლაჰის შუამავალს გარდაცვალების შემდეგ, არც ერთი დინარი, არც ერთი დირჰემი და არც ერთი მონა არ დარჩენია. მხოლოდ ერთი თეთრი ჯორი, იარაღი და მგზავრებისთვის საქველმოქმედოდ შეწირული ნაკვეთი ფელექსა, ჰაიბერში დარჩა.[939]

წმინდა შუამავალი ორშაბათს გარდაიცვალა და სამშაბათს დაიკრძალა. ადამიანებმა ნამაზი ჯგუფურად კი არა ცალკ-ცალკე ილოცეს, არავინ იმამობა არ გასწია. ერთი ნაწილი ამბობდა: მინბერის გვერდით დაიკრძალოსო, ზოგიერთიც „ბაყის“ სასაფლაოზე დაკრძალვის მომხრე იყო. წმინდა აბუ ბაქრმა, თქვა:

„წმინდა შუამავლისგან გამიგონია: *„ყოველი წმინდანი გარდაცვალების ადგილზე დაიკრძალებაო!“*

როცა ალლაჰის შუამავლის ﷺ განბანვა დაიწყეს, უნდოდათ პერანგი გაეხადათ, მაგრამ ხმა შემოესმათ: „პერანგი არ გახადოთ“ და ამის გამო ის პერანგიანად განბანეს.[940]

აბდულლაჰ იბნ მესუდი გადმოგვცემს:

938. ბუჰარი, ეზან, 123,139, მუსლიმი, სალათი, 218-220. აჰმედ/I/3982.იბნ სადი II, 192.
939. ბუჰარი, მეღაზი, 83.
940. მუვათთა, ჯენაიზ, 27, აჰმედ, VI, 267.

წმინდა შუამავალმა თავისი სიკვდილის შესახებ ერთი თვით ადრე გვამცნო.

*„შუამავალო! შენი განსასვენებელი ნამაზი ვინ ილოცოსო, რომ ვკითხეთ და ვიტირეთ, თავადაც იტირა და ბრძანა:*

*„დაწყნარდით, ღმერთი გწყალობდეთ, თქვენი შუამავლის გამო ალლაჰმა სიკეთით დაგაჯილდოვოთ. როდესაც გან-მბანთ და სუდარაში გამახვევთ, აი, ამ ჩემი ტახტისა და ჩემ სახლში მდებარე, სასაფლაოს გვერდით ჩამოსხედით! რაღაც დროის შემდეგ ჩემგან წადით! რადგან ჩემთან თავდაპირველად ჯებრაილი და მიქაილი, შემდეგ ისრაფილი, შემდეგ კი ანგელოზთა ჯარის ერთად სიკვდილის ანგელოზი აზრაილი ნამაზს ილოცავენ! ამის შემდეგ ნაწილ-ნაწილ შემოდით, ნამაზი ილოცეთ და სალათი და სალამი მომიძღვენით, მაგრამ გოდებითა და ყვირილით ნუ შემაწუხებთ!*

*ნამაზის ლოცვა თავდაპირველად ოჯახის მამაკაცებმა დაიწყონ, შემდეგ მათმა მეუღლეებმა ილოცონ! მათ შემდეგ თქვენ ილოცეთ!*

*ჩემი სალამი გადაეცით იმ ჩემს თანამიმდევართ, ვინც აქ არის! განკითხვის დღემდე ჩემი და ჩემი რწმენის მორჩილთაც ჩემი სალამი გადაეცით“.*[941]

ყველაფერი ისე შესრულდა, როგორც წმინდა შუამავალმა თქვა:

„ვინმეს შეუძლია ალლაჰის შუამავალის ჯანაზა ნამაზის ლოცვა იმამის გარეშე? არავის, ის სიცოცხლეშიც და გარდაცვალების შემდეგაც თქვენი იმამია.

941. ჰეისემი, IX .25, იბნ-I საად .II, 256-257.





წმინდა შუამავალო! ღმერთის სალამი, წყალობა და კეთილდღეობა შენზედ იყოს!

ჩვენო ალლაჰო! ვამოწმებთ, რომ ის სიცოცხლის ბოლო წუთამდე ქადაგებდა შენს მოვლენილს და იბრძოდა შენს გზაზე შენი რწმენის ყველაზე მაღლა დაყენებისა და შენი სიტყვის სრულყოფისთვის!

ღმერთო, მისთვის შენი გარდმოვლენილის მორჩილება გვიწყალობე, რის შედეგაც დაგვიფარე, ჭეშმარიტების გზაზე სიმაგრე მოგვეცი და მას შეგვახვედრე!" — ევედრებოდა წმინდა ალი ღმერთს ხალხიც ამბობდა: — ამინ! ამინ! [942]



12 რაბიულევველს, ორშაბათს მოევლინა ამ ქვეყნიერებას და 12 რაბიულევველს, ორშაბათს დაეკისრა ღმერთისგან შუამავლობის მისია. წმინდა აბუ ქათადე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალს ორშაბათის მარხვაზე რომ ჰკითხეს, უპასუხა:

*„ეს არის ჩემი დაბადებისა და შუამავლად მოვლინების დღე..."* [943]

12 რაბიულევველს, ორშაბათ დილით, მედინაში შევიდა და საფუძველი ჩაუყარა ისლამის სახელმწიფოს, რომელიც ახალი ჩამოყალიბებული იყო და რომელიც განკითხვის დღემდე იარსებებს. და ბოლოს 12 რაბიულევველს, ორშაბათს გარდაიცვალა. ის ახლა იმქვეყნად თანაგრძნობით შუამდგომლობისთვის თავის მორწმუნეთ ელოდება.

942. იბნ-I საადი, II, 291.
943. მუსლიმი, სიამი,197-198.

## სამყაროს მომცველი მწუხარება

ალლაჰის შუამავალის გარდაცვალებისას წმინდა ფატიმა ასე მოთქვამდა:

*„ჩემო მამიკო! ღმერთს შენზე უფრო ახლობელი არავინ ჰყავდა. მამავ, შენ მიიღე დიადი ღმერთის მიპატიჟება. შენი ადგილსამყოფელი ფირდევსის სამოთხეა. მამავ, შენი სიკვდილი ჯებრაილს ვაცნობეთ!“*

ენესს კი უთხრა:

„ენეს! გულმა ნება როგორ დაგრთო, რომ ალლაჰის შუამავლისთვის მიწა დაგეყარა?“[944]

ენესმა ამ კითხვას პასუხი არ გასცა, მაგრამ მისი გამომეტყველება ამბობდა: „არა, ფატიმა, გულს არ უნდოდა, მაგრამ ჩვენ თავს ძალა დავატანეთ და შუამავლის ბრძანება შევასრულეთ“.[945]

წმინდა შუამავლის გარდაცვალებამ მესჯიდებში ტირილი და გოდება გამოიწვია. წმინდა ომარი ბრძანებდა:

„ვერავისგან მოვისმენ „წმინდა შუამავალი გარდაიცვა-ლაო“. ვინც იტყვის, მახვილით განვგმირავ! წმინდა შუამა-ვალს წმინდა მუსას მსგავსად გონება დაებინდაო“ და საუბარს აგრძელებდა ისე, რომ ლაპარაკში პირი აუქაფდა.

წმინდა აბუ ბაქრმა, გაიგო თუ არა სამწუხარო ამბავი, მაშინვე ცხენით მედინასაკენ გაემართა. შუამავალს სახეზე გადახადა, ზედ ტირილით დაემხო, შუბლზე ეამბორა და ბრძანა:

„ღმერთმანი, შუამავალი გარდაიცვალა! **„ინნა ლილლაჰი, ვე ინნა ილეიჰი რაჯიუნ“**, (ჩვენ ღმერთს ვე-

944. ბუჰარი, მეღაზი, 83, დარიმი, მუქადდიმე, 14.
945. ქამილ მირას, თეჯრიდ თერჯუმესი, XI, 25.





კუთვნით, ღმერთის მსახურები ვართ და კვლავ მასვე ვუბრუნდებით!) ჩემი დედა, მამა შენი მსხვერპლი იყოს. ღმერთს ვფიცავ, ღმერთი არასოდეს ორჯერ სიკვდილის სიმწარეს არ გვარგუნებს! შენ ერთხელ მოკვდი და ეს განგების მიერ წინასწარ განსაზღვრულია. სიკვდილი გადალახე, ამის შემდეგ, შენთვის მეორედ სიკვდილი არ არსებობს. ვაი, ჩემო შუამავალო." შემდეგ დაიხარა და სახეზე ემთხვია. თავი აიღო, „ვაი, ჩემო მეგობაროო", — თქვა და მას კვლავ შუბლზე ეამბორა.

„ვაი, ჩემო რჩეულო და გამორჩეულოო", — ამოიკვნესა და ისევ შუბლზე ეამბორა.

„შენ სიცოცხლეშიც ლამაზი იყავი და გარდაცვალების შემდეგაც ლამაზი ხარ. შენი სიცოცხლეც და სიკვდილიც მშვენიერია!" — თქვა, ალლაჰის შუამავალს სახეზე საფარი გადააფარა და გარეთ გავიდა. წმინდა ომარი ჯერ კიდევ ამტკიცებდა, რომ შუამავალი თითქოს არ გარდაცვლილიყო. წმინდა აბუ ბაქრმა მას სთხოვა დამჯდარიყო, მაგრამ წმინდა ომარი დასაჯდომად ვერ დაითანხმა. წმინდა აბუ ბაქრმა თავისი ნათქვამი ორ-სამჯერ გაიმეორა და საუბარი დაიწყო:

„დიადმა ღმერთმა წმინდა შუამავალს ჯერ კიდევ მაშინ აუწყა მისი გარდაცვალების შესახებ, როცა მის გვერდით იყავით. ასევე თქვენც გამცნოთ, რომ (როდესაც დადგება თქვენი აღსასრულის ჟამი) თქვენც გარდაიცვლებით. ალლაჰის წმინდა შუამავალი გარდაიცვალა! თქვენგანაც არავინ ცოცხალი არ დარჩება. ვინც წმინდა მუჰამმედს პატივს სცემს, იცოდეს, რომ ის ნამდვილად გარდაიცვალა. ვინც ღვთისმსახურებას ასრულებს, მისთვის სრულიად უდავოა, რომ ღმერთი მარად ცოცხალი, უკვდავია! დიადი ღმერთი ბრძანებს:





وَمَا مُحَمَّدٌ إِلاَّ رَسُولٌ قَدْ خَلَتْ مِن قَبْلِهِ الرُّسُلُ أَفَإِن مَّاتَ أَوْ قُتِلَ انقَلَبْتُمْ عَلَى أَعْقَابِكُمْ وَمَن يَنقَلِبْ عَلَىَ عَقِبَيْهِ فَلَن يَضُرَّ اللّهَ شَيْئاً وَسَيَجْزِي اللّهُ الشَّاكِرِينَ

**„მუჰამმედი მხოლოდ შუამავალია, მის მოსვლამდეც განვლეს (უამრავმა) შუამავალთა. თუ ის მოკვდება ან მოკლავენ, ნუთუ უკან გამოქუსლავთ? და ვინც უკან მოიქცევა, ამით ვერაფერს დააკლებს ალლაჰს. და მიუზღავს ალლაჰი მადლიერთ!“** [946]

თანამიმდევრები ამ აიათის მოსმენის შემდეგ სრულიად დარწმუნდნენ, რომ წმინდა შუამავალი გარდაიცვალა და ისეთ სასოწარკვეთილებას მიეცნენ, თითქოს მათთვის დღემდე უცნობი ყოფილიყო ასეთი აიათების არსებობა.

წმინდა ომარი გადმოგვცემს:

„ღმერთმანი, იმ დღემდე ისე ვიყავი, თითქოს ეს აიათი არ გამეგონა! როდესაც ეს აბუ ბაქრისგან მოვისმინე, თავზარი დამეცა, ფეხზე ვერ ვდგებოდი, მუხლები მომეკვეთა და ადგილზე დავეცი.“ [947]

წმინდა ომარი წმინდა აბუ ბაქრთან საუბრის შემდეგ ალლაჰის შუამავალს შუბლზე ეამბორა. ჩემი მამა, დედა შენი ჭირის სანაცვლო იყოს! ღმერთი ბრძანებს:

مَّنْ يُطِعِ الرَّسُولَ فَقَدْ أَطَاعَ اللّهَ

946. სურა ალი იმრანი, აიათი 144.
947. იბნ საადი -I, II, 266-272, ბუჰარი, მეღაზი, 83 ჰეისემი, IX, 32, აბდურრეზაქ, V, 436.





**„ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია...“** [948]

ჩემი მამა, დედა შენი ჭირის სანაცვლო იყოს, შუამავალო! ღმერთმა თქვენ, უკანასკნელ შუამავლად მოგავლინათ და ამგვარად ყველაზე მაღალ საფეხურზე დაგაყენათ.

ჩემი მამა, დედა თქვენი ჭირის სანაცვალო იყოს! ჯოჯოხეთის ხალხი ტანჯვისას იტყვის:

يَا لَيْتَنَا أَطَعْنَا اللّٰهَ وَأَطَعْنَا الرَّسُولا

**„ვაი, ჩვენს თავს! ნეტავ, მორჩილნი ვყოფილიყავით ალლაჰის და მისი შუამავალის!“** [949] შენი მორჩილებისაკენ სწრაფვა შენს მაღალ საფეხურზე მიუთითებს “.[950]

უმმუ სელემე გადმოგვცემს:

„როდესაც ალლაჰის შუამავალი გარდაიცვალა, მის გარშემო შევიკრიბეთ და ვტიროდით. იმ ღამეს ვერ დავიძინეთ, ალლაჰის წმინდა შუამავლის ცხედარზე ყურება, ნუგეშს გვაძლევდა.

წმინდა ბილალი ეზანს რომ კითხულობდა, „მე ვაღიარებ, მუჰამმედი ალლაჰის შუამავალიაო“, როცა წარმოთქვა, ჩვენი დარდი და ვარამი უფრო გაღრმავდა.

ნებისმიერ გასაჭირში ყოფნისას ვიხსენებდით წმინდა შუამავლის გარდაცვალებას და სხვა ჩვენს თავს დატეხილ უბედურებას მნიშვნელობას არ ვანიჭებდით.“ [951]

948. სურა ნისა, აიათი 80.
949. სურა აჰზაბი, აიათი 66.
950. ქასთელლანი, II, 492.
951. იბნ-I ქესირ, ელ-ბიდაიე, V, 256.

წმინდა შუამავალთან დაშორება მის თანამიმდევართათვის ძალიან მძიმე იყო, რადგანაც ის ყველასა და ყველაფერზე მეტად უყვარდათ. თანამიმდევართაგან არავინ იყო ისეთი, რომელსაც მისი ნახვის, მოსმენისა და მისი გზით ცხოვრების სურვილი არ ჰქონდა. წმინდა შუამავალი მათ ასეთ მდგომარეობას შემდეგი ჰადისით გადმოგვცემს:

*„ყოვლისშემძლე ალლაჰს ვფიცავ, დადგება ჟამი ვერ მნახავთ, მაშინ კი თქვენთვის ჩემი ნახვა თქვენს ოჯახსა და ავლადიდებაზე უფრო სასიხარულო და სასიამოვნო გახდება.“*[952]

მათ თავიანთი სიცოხლე ალლაჰის შუამავალთან კვლავ ერთად ყოფნისა და შეხვედრის შესაძლებლობის მოლოდინით დაასრულეს.

წმინდა ოსმანი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, მის მორწმუნეთა შორის უდავოა, ერთ-ერთი მეც ვარ, ვინც შუამავლის გარდაცვალებამ ძლიერ დაამწუხრა. დიახ, ამ ამბავმა სხვებიც დათრგუნა, თუმცა იყვნენ ისეთებიც, რომლებიც მწუხარებისაგან შიშმა შეიპყრო. ერთხელ ციხესიმაგრესთან ვიჯექი, თურმე ამ დროს წმინდა ომარმა ჩემს წინ ჩაიარა და მომესალმა, მე კი, მწუხარებისგან დაღონებულს, არც მისი ჩავლა და არც მოსალმება არ შემიმჩნევია. ომარი აბუ ბაქრთან მისულა და შეუჩივლია, რომ დღეს ოსმანს შევუარე, მივესალმე, მაგრამ იგი არ მომესალმაო.

ამის გამო, ორივენი ჩემთან მოვიდნენ. მოსალმების შემდეგ აბუ ბაქრმა მკითხა: „ომარის სალამზე რომ არ უპასუხე, ამის მიზეზი რა არის?“

952. მუსლიმი, ფედაილი, 142, ბუჰარი, მენაქიბი, 25.





„მე ასეთი რამ არ გამიკეთებია-მეთქი," რომ ვთქვი, ომარი გაოცდა და დაიფიცა:

„ღმერთმანი, შენ ასე მოიქეციო!"

მეც ფიცითვე ვუპასუხე:

„ღმერთმანი, მე არც თქვენი გვერდით ჩავლა შემიმჩნევია და არც მოსალმება-მეთქი!"

საუბარში აბუ ბაქრი ჩაერია და თქვა, რომ ოსმანი სიმარ-თლეს ამბობსო.[953]

წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ წმინდა აბუ ბაქრმა ომარს უთხრა:

„ადექი, ჩვენი შუამავლის ახლობელთან, უმუმი იემენთან, წავიდეთ, შუამავლის მსგავსად ჩვენც მოვინახულოთ." როდესაც მასთან მივიდნენ, უმუმი ეიმენმა ტირილი დაიწყო. მათ მასპინძლის გამხნევება სცადეს და უთხრეს:

„რატომ ტირი? განა არ იცი, რომ ალლაჰის შუამავლის-თვის ალლაჰის საფეხურზე არსებული სიკეეთეები უფრო საკეთილდღეოა?"

„მე მისთვის არ ვტირი. რა თქმა უნდა, ვიცი, რომ წმინდა შუამავლისთვის ალლაჰის საფეხურზე არსებული სიკეთეები უფრო მნიშვნელოვანია, მე იმის გამო ვტირი, რომ ზეშთაგონებები შეწყდა," — მიუგო უმუმი ეიმენმა. მისმა ამ მტკივნეულმა აზრმა აბუ ბაქრი და ომარიც დაანაღვლიანა და ეიმენთან ერთად ტირილი დაიწყეს.[954]

ომარმა ერთ ღამეს ქალაქის ქუჩებში სეირნობისას შენიშნა, ერთ-ერთ სახლში ჭრაქი იყო ანთებული. როდესაც სახლს მიუახლოვდა, დაინახა რომ მოხუცი ქალი

953. აჰმედ, I, 6.
954. მუსლიმი, ფედაილუს-საჰაბე, 103.





თან მატყლს ჩეჩავდა, თან ამგვარი შინაარსის ლექსს კითხულობდა:

„წმინდანთა ლოცვა-კურთხევა შეგეწიოთ, ალლაჰის შუ-ამავალო. ყველა რჩეულმა თქვენი ცხონებისთვის ილოცოს. შენ ღამეებს ლოცვაში ათევდი, განთიადისას ბევრს ტიროდი, მაგრამ სიკვდილი ეტაპობრივად ყველას მისწვდება. ეჰ, რომ ვიცოდე, საიქიო ქვეყანა ჩემს საყვარელ შუამავალთან მიმიყვანს?!“

ომარი ერთხანს იჯდა და ტიროდა. შემდეგ კარზე რომ დააკაკუნა, მოხუცმა მისი ვინაობა იკითხა.

„ომარ იბნ ჰათთაბი ვარო“ რომ უთხრა, ქალმა გაიკვირვა: „ომარს ჩემთან რა საქმე აქვს, ამ დროს აქ რას ეძებო“.

„თუ ღმერთი გწამს, კარი გააღე, ნუ გეშინია,“ თხოვა ომარმა. როცა ქალმა კარი გააღო, წმინდა ომარმა უთხრა:

„ცოტა ხნის წინ ლექსს რომ კითხულობდი კიდევ ერთხელ წამიკითხეო!“ ქალმაც წაუკითხა ლექსი, ბოლო სტრიქონი რომ წარმოთქვა, წმინდა ომარმა მიმართა:

„გთხოვთ, მეც თქვენს შორის მიგულეთ.“ ამასთან დაკავშირებით, მოხუცმა ქალმა ლექსის ბოლო სტრიქონი შემდეგნაირად წარმოთქვა:

„ეჰ, რომ ვიცოდე, საიქიო ქვეყანა ჩემს შუამავალთან მე და ომარს ერთად გვამყოფებს?!... მოწყალე ღმერთო, წმინდა ომარი შეიწყალე!“ წმინდა ომარი ნასიამოვნები უკან დაბრუნდა.[955]

წმინდა ენესი გადმოგვცემს:

955. ალი ელ-მუთთაქი, XII, 562-35762.





„არ ყოფილა ერთი ღამეც კი საყვარელი შუამავალი არ დამსიზმრებოდა.“ [956]

მორწმუნე თანამიმდევარნი, როგორც წესი, ალლაჰის შუამავლის შესახებ საუბრისას, „ძვირფასი“, „საყვარელი“, „მეგობარი“ და სხვა მსგავს სიტყვებს იყენებდნენ მისდამი ძლიერი გრძნობის გამოსახატავად.

ისინი შუამავლისთვის სალათისა და სალამის წარმოთქმით მის მიმართ სიყვარულსა და ერთგულებას გამოხატავდნენ, მაგრამ ისინი მხოლოდ ამით არ შემოიფარგლებოდნენ. ალლაჰის შუამავლის გზით სიარული, სუნნეთის მორჩილება მათ ყოველთვის შუამავალს ახსენებდა.

აბუ ზერი ამბობს:

„ღმერთმანი, წმინდა შუამავლის გარდაცვალებამ ჩვენ ისეთ მდგომარეობაში ჩაგვაგდო, როგორც ფრთამოტეხილი ჩიტი ფრთხიალებს საცოდავად. ყოველთვის გვახსენდებოდა შუამავლის ჰადისი: „თქვენთვის განმარტებულია ყოველივე ის, რაც სამოთხეს გაახლოებთ და ჯოჯოხეთს გაშორებთ“.[957]

ყველა მუსლიმის სარწმუნოებრივი მოვალეობაა, წმინდა შუამავლის სიყვარული, მის ბრძანებებსა და აკრძალვების შესრულება და მისი ყოველი საქმისა და სიტყვის რწმენა და მორჩილება!

## უბადლო მაგალითი

ღმერთის შექმნილ არსებებს შორის მისი ყველა თვისებებისგან წილი მხოლოდ ადამიანს ერგო. ამასთანავე

956. იბნ-I საად, VII, 20.
957. აჰმედ,V,153, 162, ჰეისემი, VIII, 263.





ღმერთმა, ღვთიური გამოცდიდან გამომდინარე, ადამიანი შეცდომისა და ღვთისმოშიშობის გრძნობებით აღჭურა. მას მიანიჭა როგორც სიკეთის, ასევე ბოროტების ქმნის შესაძლებლობა.

ამ თვალსაზრისით, სარწმუნოების მიზანია, ადამიანში არსებული უარყოფითი თვისებები და ვნებები მინიმუმამდე დაიყვანოს, ამის საპირისპიროდ, მისი დადებითი თვისებებიც მწვერვალს დაუახლოვოს. ამ მიზნის განხორციელებისათვის ადამიანს მაგალითი სჭირდება. შუამავალთა მოვლენის საოცრებათაგან ერთ-ერთი, მათი ადამიანთათვის მისაბაძ პიროვნებად ყოფნის თავისებურებაა. ადამიანებად, რომელთაც სხვები დაემორჩილებიან. დიადი ღმერთი ბრძანებს:

وَمَا أَرْسَلْنَا مِن رَّسُولٍ إِلاَّ لِيُطَاعَ بِإِذْنِ اللّٰهِ

**„ჩვენ არც ერთი შუამავალი არ წარმოგვიგზავნია, თუ არა იმისთვის, რომ დამორჩილებოდნენ ალლაჰის ნებით...“** [958]

ეს თავისებურება ყველაზე უკეთ ალლაჰის შუამავალში გამოვლინდა. დიადი ღმერთი ბრძანებს:

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللّٰهِ أُسْوَةٌ
حَسَنَةٌ لِّمَن كَانَ يَرْجُو اللّٰهَ وَالْيَوْمَ الْآخِرَ وَذَكَرَ اللّٰهَ كَثِيراً

**„ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!“** [959]

958. სურა ნისა, აიათი 64.
959. სურა აზჰაბი, აიათი 21.





ისტორიულად ერთადერთი შუამავალი და ადამიანი რომლის მთელი სიცოცხლე დაწვრილებით, დეტალურად იქნა დადგენილი მუჰამმედ შუამავალია ﷺ. მისი ყოველი შეხედულება, გამონათქვამი, სიტყვა და გრძნობები ნიმუშად იქნა აღიარებული და ისტორიაში ინახება მისი სიცოცხლე განკითხვის დღემდე მაგალითია შთამომავალთათვის. ყურანში მის შესახებ ნაბრძანებია:

وَإِنَّكَ لَعَلى خُلُقٍ عَظِيمٍ

**„და უეჭველად, შენ ადგახარ უმაღლეს ზნეობას!“.**[960]

ალლაჰის შუამავლის ცხოვრების ნირი, სუფთა ადამიანური შემეცნების წვდომის თავისებურებები ადამიანობის ყველაზე მიუწვდომელ მწვერვალს ქმნის. ვინაიდან დიადმა ღმერთმა, ის სპეტაკი არსება მთლიან კაცობრიობას ყველაზე სრულყოფილ მაგალითად გამოუგზავნა. ღმერთმა ის, როგორც ბოლო შუამავალი, ობლობიდან დაწყებული ცხოვრების ყველა საფეხურზე ატარა და ძალისა და უფლებამოსილების თვალსაზრისით, ყველაზე უმაღლეს წერტილამდე, შუამავლობამდე და სახელმწიფოს მმართველობამდე აამაღლა. ასე რომ, საზოგადოების ნებისმიერ საფეხურზე მდგარ ადამიანებს მისგან შესანიშნავ მაგალითის აღება და თავისი შესაძლებლობისა და უნარის შესაბამისად მისი განხორციელება შეუძლიათ.

ალლაჰის შუამავალი მაგალითია, როგორც სარწმუნოე-ბის ლიდერი, ღმერთის მოყვარული, სახელმწიფოს მმართვე-ლი, ალლაჰის მადლიერებით აღსავსე და მორჩილი ადამიანი.

960. სურა ქალემი, აიათი 4

იგი მაგალითია ნებისმიერ სიტუაციაში თავისი უსაზღვრო მოთმინებითა და მორჩილებით, ოჯახთან მიმართებაში, სიმდიდრესა და სიღარიბესთან დამოკიდებულებაში, სულგრძელობასა და ზომიერებაში, უმწეოთა, ქვრივთა, ობოლთა და მონათა მიმართ კეთილგანწყობაში, დამნაშავეთა მიმართ შემწყნარებლობაში.

თუ ქონების პატრონი მდიდარი ვინმე ხარ, იმ დიდებული შუამავლის თავმდაბლობასა და ხელგაშლილობაზე იფიქრე, რომელსაც მთელი არაბეთის დიდებულები სიყვარულით ემორჩილებოდნენ!

თუ უმწეო ადამიანი ხარ, მაგალითი აიღე შუამავლის ცხოვრებიდან, რომელიც მექაში სასტიკი და დაუნდობელი პოლითეისტების წყობასა და მმართველობაში ცხოვრობდა!

თუ ძლევამოსილი სარდალი ხარ, მაგალითი აიღე შუამავლის ცხოვრებიდან, რომელიც თავისი გამბედაობით ბედირსა და ჰუნეინში მტერს შიშის ზარს სცემდა!

ღმერთმა გაშოროთ, თუ დამარცხდი, მაშინაც კი უჰუდის ომში დაცემულ შეჰიდებსა ან დაჭრილ, დავარდნილ თანამიმდევართა შორის სიმამაცითა და მოთმინებით მოსიარულე შუამავალი გაიხსენე!

თუ მასწავლებელი ხარ, იფიქრე შუამავალზე, რომელიც მესჯიდში „ჩარდახის მკვიდრთ“ მთელი გრძნობითა და სიმშვიდით, წრფელი გულით ღმერთის ბრძანებებს ასწავლიდა!

თუ მოსწავლე ხარ, წარმოიდგინეთ შუამავალი, რომელიც ჯებრაილ ანგელოზის წინ ზის და ღმერთის ბრძანებებს ისმენს!

თუ მრჩეველი და მოქადაგე ხარ, წმინდა შუამავლის ფილოსოფიურ მოძღვრებას დაუგდე ყური, რომელიც





მესჯიდი ნებევში თავის თანამიმდევართ უქადაგებდა. მის ტკბილ ხმას გულისყურით მოვუსმინე!

თუკი სამართლიანობის დამკვიდრება, მისი დაცვა და აღიარება გსურს და ამ საკითხებში შენი მხარდამჭერი და დამხმარეც არავინ არის, შუამავლის ცხოვრებას გადახედე, რომელიც მექაში, ყოველგვარ დახმარებას მოკლებული, დაბეჩავებულთა უსამართლო ცხოვრებას ააშკარავებს და მათ სამართლიანობასა და ჭეშმარიტებისაკენ მოუწოდებს!

თუ მტერი დაამარცხე და მას ქედი მოახრევინე, თუ შენს წინაშე მდგარი წინააღმდეგობანი გადალახე და მასზედ მაღლა დადექი, თვალწინ წარმოიდგინე შუამავალი, რომელიც მექაში შესვლის დღეს, დიდი უფლებებისა და ძლევამოსილების მქონე წმინდა ქალაქის მეთაური, მუხლმოყრილი ღმერთის მადლიერებას გამოხატავდა.

თუ მამულის პატრონი ხარ და იქაური საქმეების გაძღოლა გსურს, წმინდა შუამავლისგან მაგალითი აიღე, რომელიც მას შემდეგ, რაც ბენი ნადირის, ჰაიბერის და ფადიქის მამულების პატრონი გახდა, სათავეში საქმის საუკეთესო მცოდნე პირები ჩააყენა.

თუ უპატრონო ხარ, იფიქრე აბდულლაჰისა და ემინეს ობ-ოლზე, ერთადერთ კეთილ, უდანაშაულო, სათნო ობოლზე.

თუ უკვე ჩამოყალიბებული ახალგაზრდა ხარ, ყურადღება მიაქციე მექაში მწყემსად მყოფ ახალგაზრდა მომავალი შუამავლის სპეტაკ ცხოვრებას.

თუ ის ახალგაზრდა ხარ, რომელსაც ღირსეული ოჯახის შექმნა სურს, ალლაჰის შუამავლის ოჯახურ ცხოვრებასა და რჩევებს მიაქციე ყურადღება. შენი არჩევანი

ღვთისმსახურება იყოს და ორივე ქვეყნაზე კეთილდღეობას მოიპოვებ!

თუ ვაჭარი ხარ, იმ შუამავლის გავლილ გზას გადახედე, რომელიც სავაჭრო ქარავნით სირიიდან ბუსრაში მიმავალ გზას ადგა და იმ დიდებული პიროვნების მოსაზრება გაითვალისწინე!

თუ მოსამართლე და მმართველი ხარ, როცა მექის დიდებულები ერთმანეთის წინააღმდეგ გამოვიდნენ ჰაჯერულ ესვედის ქააბაში ჩადების თაობაზე, შუამავლის სამართლიან და გამჭრიახ გადაწყვეტილებას მიაქციე ყრადღება.

და კვლავ თვალი გადაავლეთ ისტორიას და იმ შუამავალს გადახედეთ, რომელიც, მედინაში მესჯიდი ნებევში წარმდგარი, გაჭირვებაში მყოფი ღარიბისა და მდიდრის თანდასწრებით, ადამიანებს შორის თანასწორობის სამართლიან გადაწყვეტილებებს იღებდა.

თუ მეუღლე ხარ, ხატიჯესა და აიშეს მეუღლის იმ სუფთა ცხოვრების წესს, ღრმა მგრძნობელობას და ალერსს, ყველა მეუღლის მიმართ სამართლიან მოპყრობას მიაქციე ყურადღება.

თუ ბავშვის მამა ხარ, ფატმას მამის და წმინდა ჰასანისა და ჰუსეინის ბაბუას ურთიერთობებიდან აიღე მაგალითი.

როგორიც უნდა იყოს შენი სახე, რა სიტუაციაშიც უნდა იყო, ნებისმიერ დროს, დილა იქნება თუ საღამო, წმინდა შუამავალი მიიღე როგორც ყველაზე შესანიშნავი წინამძღოლი და ყველაზე მშვენიერი გზის მაჩვენებლი.

ის ისეთი სულიერი მოძღვარია, რომლის სუნნეთების საშუალებით შეგიძლია ყოველი შეცდომა და საქმე გამოასწორო, წესრიგში მოიყვანო. მისი წინამძღოლობის





წყალობით, ცხოვრების ხაფანგებისაგან გადარჩები და ჭეშმარიტ ბედნიერებას ჰპოვებ.

თუკი მატერიალური ვნებებისაგან თავის დაღწევა და სულიერი ცხოვრებით ცხოვრება გსურს შუამავლის აღზრდილი ბილალი, იასირი და სევბანი იპოვე! მათთან ერთად იყავი, რამეთუ მგრძნობიარე, სათუთი, ნაზი გულის პატრონი გახდები. არ დაივიწყო, რომ ადამიანებმა უმეცრებიდან ჭეშმარიტების გზას წმინდა შუამავლის მითითებით მიაღწიეს და მის ირგვლივ ფარვანასავით ტრიალებდნენ. „ასჰაბი ქეჰფის" ძაღლმა ქითმირმაც კი, მათდამი ერთგულების, გამო როგორი წყალობა მოიპოვა. ამის საპირისპიროდ წმინდა ლუთის მეუღლესა და წმინდა ნუჰის ვაჟს, ქენანს, ბოროტი და უსამართლო ურთიერთობების შედეგად ალლაჰის რისხვა დაატყდათ თავს. მათი და მათ ყოფაში მყოფთა ვნებათა მორევში ჩაძირვით, უსამართლოთა საზოგადოება ერთად განადგურებულა.

ასე რომ, ცხოვრების წესი ალლაჰის შუამავლის ერთგული და ღვთისმოსავი ადამიანებისაგან ისწავლე. ღვთისმსახურ საზოგადოებასთან ერთად იყავი, რომ უმეცრად არ დარჩე.

გწამდეს, რომ მისი ზნეობრივი სახე ძვირფასი, სათნო, მუშკივით სურნელოვანი ვარდებით შემკული ბაღი იყო.

ის გამორჩეული და უბადლო იყო, როგორც სულიერი ფასეულობებით, ასევე ფიზიკური აღნაგობითაც დიადი ღმერთი ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تُقَدِّمُوا بَيْنَ يَدَيِ اللّٰهِ وَرَسُولِهِ وَاتَّقُوا اللّٰهَ
إِنَّ اللّٰهَ سَمِيعٌ عَلِيمٌ يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَرْفَعُوا أَصْوَاتَكُمْ

فَوْقَ صَوْتِ النَّبِيِّ وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ
لِبَعْضٍ أَن تَحْبَطَ أَعْمَالُكُمْ وَأَنتُمْ لَا تَشْعُرُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის.უეჭველად,ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.**

**ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდდა ვერც კი იგრძნოთ თქვენ.“**[961]

ეს აიათები ყველა მორწმუნეს ალლაჰის შუამავლის წინაშე მოკრძალებისკენ მოუწოდდებდა.

لَا تَجْعَلُوا دُعَاء الرَّسُولِ بَيْنَكُمْ كَدُعَاء بَعْضِكُم بَعْضاً

**„შუამავალს ნუ მიმართავთ ისე, როგორც ერთმანეთს მიმართავთ...“** [962]

ეს აიათი გადმოგვცემს, რომ ისლამის სარწმუნოების ეთიკაში არ არის მართებული ალლაჰის შუამავლის მხოლოდ სახელით მოხსენიება. აქედან გამომდინარე, ის ალლაჰის „შუამავალი“, „მუჰამმედი ﷺ“, „წმინდა მუჰამმედი“, „წმინდა შუამავალი“ და სხვა ეპითეტებით უნდა მოიხსენიოთ. ამასთანავე, სურა „აჰზაბის“ 56-ე აიათში ღმერთის ბრძანებით, ყველა მორწმუნემ შუამავლის

961. სურა ჰუჯურათი, აიათები 1-2
962. სურა ნური, აიათი 63





სახელის ხსენებისას მისი სადიდებელი სიტყვები წარმოთქვას, ეს წმინდა შუამავლის წინაშე თავაზიანობის გამოხატულებაა და უზენაესი ალლაჰის სურვილია.

აიათში ასეა გადმოცემული:

إِنَّ اللهَ وَمَلَائِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَا أَيُّهَا الَّذِينَ
آمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْلِيماً

**„უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ მასზე და მიესალმეთ მხურვალედ!“** [963]

ის არ არის მასწავლებელი, რომელიც მხოლოდ ყურანს ასწავლის. ამავე დროს ის არის ცოცხალი მაგალითი, რომელიც ყურანით ცხოვრობს. ჯაბირის ერთ-ერთი გადმოცემით, წმინდა შუამავალი ამბობს:

*„დიადმა ღმერთმა მაღალი ზნეობრივი საფუძვლების ჩასაყრელად გამომგზავნა.“* [964]

ისლამის ყველა ნაწარმოები, რომლებიც 1400 წლიდან მოყოლებული დღემდე შეიქმნა, ერთი წიგნის, წმინდა ყურანისა და ერთი ადამიანის წმინდა შუამავლის განმარტებისთვის შეითხზა.

წმინდა მუჰამმედის ﷺ ჭეშმარიტებას რომ მიუახლოვდე, საჭიროა მისდამი დიადი პატივისცემა და სიყვარული. ყველა საიდუმლოს მუჰამმედი ﷺ ჭეშმარიტებით ხსნის. ეს ამქვეყნიური სიამოვნებებისგან განდგომით, ღვთისმსახურებით, საიდუმლოებების შემეცნებით არის

963. სურა აჰზაბ, აიათი 56.
964. მუვათთა, ჰუსნუ ჰულუქ, 8.

შესაძლებელი. თუ ადამიანი შეეცდება წილი მიიღოს წმინდა მუჰამმედის სულიერებისგან, ღმერთის სიდიადესა და ჭეშმარიტებას, მის საიდუმლოებებს ჩასწვდება.

უდავოა, რომ ყურანის საიდუმლოებებში ჩაწვდომა ალლაჰის შუამავლის სულიერებით მოცული გულითაა შესაძლებელი. ჩვენ ალლაჰის შუამავალზე მორჩილებას დიადი ღმერთი ასეე გვიბრძანებს:

وَمَا آتَاكُمُ الرَّسُولُ فَخُذُوهُ وَمَا نَهَاكُمْ عَنْهُ فَانتَهُوا
وَاتَّقُوا اللّٰهَ إِنَّ اللّٰهَ شَدِيدُ الْعِقَابِ

**„...და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიან“** [965]

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا أَطِيعُوا اللّٰهَ وَأَطِيعُوا الرَّسُولَ وَلَا تُبْطِلُوا أَعْمَالَكُمْ

**„ჰოი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და არ ჰქმნათ ამაოდ საქმენი თქვენი.“** [966]

وَمَن يُطِعِ اللّٰهَ وَالرَّسُولَ فَأُوْلَئِكَ مَعَ الَّذِينَ أَنْعَمَ اللّٰهُ عَلَيْهِم مِّنَ النَّبِيِّينَ
وَالصِّدِّيقِينَ وَالشُّهَدَاء وَالصَّالِحِينَ وَحَسُنَ أُولَئِكَ رَفِيقاً

**„და ვინც ჰმორჩილებს ალლაჰსა და მის შუამავალს, მაშინ ისინი იმათთან ერთად იქნებიან, რომელთაც**

965. სურა ჰაშრი, აიათი 7.
966. სურა მუჰამმედი, აიათი 33.





სიკეთე უბოძა ალლაჰმა: შუამავალთა, მართალთა, შეჰიდებთა და ღვთისმოსავთა გვერდით. და რა მშვენიერი მოყვასნი არიან ეგენი!".[967]

قُلْ إِن كُنتُمْ تُحِبُّونَ اللّهَ فَاتَّبِعُونِي يُحْبِبْكُمُ اللّهُ وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ
وَاللّهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ قُلْ أَطِيعُواْ اللّهَ وَالرَّسُولَ فإِن تَوَلَّوْاْ
فَإِنَّ اللّهَ لاَ يُحِبُّ الْكَافِرِينَ

„უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია!

უთხარი შენ (მუჰამმედ): დაემორჩილეთ ალლაჰს და (მის) შუამავალს! ხოლო თუ ზურგს აქცევენ, უეჭველია, რომ ალლაჰს არ უყვარს ურწმუნონი." [968]

وَمَن يُطِعِ اللَّهَ وَرَسُولَهُ وَيَخْشَ اللَّهَ وَيَتَّقْهِ فَأُوْلَئِكَ هُمُ الْفَائِزُونَ

„ვინც ემორჩილება ალლაჰს და მის შუამავალს, შიში აქვს ალლაჰის და ეკრძალვის, სწორედ ეგენი არიან ნეტარნი! " [969]

وَالْمُؤْمِنُونَ وَالْمُؤْمِنَاتُ بَعْضُهُمْ أَوْلِيَاء بَعْضٍ يَأْمُرُونَ بِالْمَعْرُوفِ
وَيَنْهَوْن عَنِ الْمُنكَرِ وَيُقِيمُونَ الصَّلاَةَ وَيُؤْتُونَ الزَّكَاةَ وَيُطِيعُونَ اللّهَ
وَرَسُولَهُ أُوْلَئِكَ سَيَرْحَمُهُمُ اللّهُ إِنَّ اللّهَ عَزِيزٌ حَكِيمٌ

967. სურა ნისა, აიათი 69.
968. სურა ალი-იმრანი, აიათები 31-32.
969. სურა ნური, აიათი 52.





**„მორწმუნე კაცები და მორწმუნე ქალები ერთმანეთის დამხმარენი არიან. უბრძანებენ ერთმანეთს სიკეთეს და უკრძალავენ უკეთურობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს და ალლაჰსა და მის შუამავალს ჰმორჩილებენ. სწორედ, მათ შეიწყალებს ალლაჰი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“** [970]

مَّنْ يُطِعِ الرَّسُولَ فَقَدْ أَطَاعَ اللّهَ وَمَن تَوَلَّى فَمَا أَرْسَلْنَاكَ عَلَيْهِمْ حَفِيظاً

**„ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია. და ვინც შეგაქციოს სახე, მაშ, არ წარგვიგზავნიხარ შენ მათდა გუშაგად!“.**[971]

أَلَمْ يَعْلَمُواْ أَنَّهُ مَن يُحَادِدِ اللّهَ وَرَسُولَهُ فَأَنَّ لَهُ نَارَ جَهَنَّمَ
خَالِداً فِيهَا ذَلِكَ الْخِزْيُ الْعَظِيمُ

**„განა არ იციან, რომ ის, ვინც წინ აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, სწორედ მისთვისაა ჯოჯოხეთის ცეცხლი, სადაც დამკვიდრდება სამუდამოდ? აი, ესაა დიადი დამცირება!“** [972]

وَأَطِيعُواْ اللّهَ وَرَسُولَهُ وَلاَ تَنَازَعُواْ فَتَفْشَلُواْ وَتَذْهَبَ رِيحُكُمْ
وَاصْبِرُواْ إِنَّ اللّهَ مَعَ الصَّابِرِينَ

970. სურა თევბე, აიათი 71.
971. სურა ნისა აიათი 80.
972. სურა თევბე, აიათი 63.





**„და ჰმორჩილეთ ალლაჰსა და მის შუამავალს და არ შეეცილოთ ერთმანეთს, თორემ სულით დაეცემით და ძალას დაკარგავთ. და იყავით მომთმენნი, უეჭველად, მომთმენთანაა ალლაჰი!“** [973]

მართლაც მორწმუნე, როდესაც გრძნობს ღმერთის შიშსა და ალლაჰის შუამავლის სიყვარულს, თავისი სულისგან განდევნის ყველა იმ შეხედულებასა და თავისებურებებს, რაც ამქვეყნიურ ვნებებს ეკუთვნის, ამ დროს ის აღმოჩნდება გზაზე, რომელზეც სამაგალითო პიროვნები იდგნენ.



მორწმუნე მოღვაწენი, რომლებმაც მისი სიწმინდე დაინახეს და იწამეს, განკითხვის დღემდე შუამავლისადმი მშვენიერი სიყვარულის გამომხატველი მაგალითები არიან. ისინი ყოველთვის ცდილობდნენ შუამავალზე მიბაძვით ეცხოვრათ, ამის ძალიან ბევრი მაგალითები არსებობს, მათგან ზოგიერთი:

63 წლის ასაკში სამარის მსგავსი ადგილი ამოათხრევინა და მისი ცხოვრება და ღვთისმსახურება იქ გააგრძელა. „ამ ასაკის შემდეგ ჩემი ამ მიწაზე სიარული მიუღებელია“ — თქვა დიადი სიყვარულისა და მორჩილების მაგალითმა სეიიდ აჰმედ იესევმა.

იმამი მალიქმა წმინდა შუამავალზე მიბაძვით იცხოვრა. მედინაში ცხოველზე არ შეჯდა. მედინას წმინდა ადგილებში მას მოწყენილობა არ ეუფლებოდა. შუამავლის საფლავთან ხმამაღლა არ საუბრობდა. იმ პერიოდის ხა-

973. სურა ენფალი, აიათი 46.
973. ფერიდუდდინ ათთარი, ს, 23

ლიფას, აბუ ჯაფარს, რომელიც საფლავთან ხმამაღლა საუბრობდა, უთხრა:

„ხალიფა, ამ ადგილზე ხმას დაუწიე! ალლაჰის საყვედური შენზე გაცილებით ღირსეულ ადამიანებს ერგოთ...“ და ეს აიათი წაიკითხა:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَرْفَعُوا أَصْوَاتَكُمْ فَوْقَ
صَوْتِ النَّبِيِّ وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ لِبَعْضٍ
أَن تَحْبَطَ أَعْمَالُكُمْ وَأَنتُمْ لَا تَشْعُرُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდ და ვერც კი იგრძნოთ თქვენ.“** [974]

იმამმა მალიქმა მედინას გუბერნატორს, რომელიც მას უსამართლოდ მოექცა, საქციელი მიუტევა:

„მრცხვენია, ვიყო იმ კაცის მოდავე, რომელიც წმინდა შუამავლის შთამომავალია“.



ჯაბირ იბნ აბდულლაჰი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალთან ერთად ერთ-ერთი მოგზაურობიდან ვბრუნდებოდი. როდესაც მედინაში, ნეჯარის შვილების ბაღში, შევედით, გავიგეთ, რომ ერთ-ერთ ბაღში აქლემი იყო, რომელიც ახლოს არავის უშვებდა და

974. სურა ჰუჯურათი, აიათი 2





ბაღში შესვლას ვინც დააპირებდა, თავს ესხმოდა. ვითარება წმინდა შუამავალს რომ აუხსნეს, ის ბაღში შევიდა და აქლემი თავისკენ მოიხმო. აქლემმა ალლაჰის შუამავლის ხმის გაგონებაზე თავი ისე მოხარა, ბაგეები მიწას ეხებოდა, მასთან მივიდა და დაიჩოქა. შუამავალმა „ავშარა მომიტანეთო" — ბრძანა.

ავშარა აქლემს კისერზე შემოავლო, პატრონს ჩააბარა და იქ მყოფთ მიმართა:

„დედა-მიწასა და ცაში არსებულმა ყველა არსებამ იცის, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ".[975]

უნდა დავფიქრდეთ, რამდენად ვემორჩილებით ჩვენ მას და მის გზაზე რამდენად თავდადებულნი ვართ.

ჩვენი ურთიერთ მისალმება და მისადმი სიყვარული ჩვენთვის ნუგეშის დიდი წყაროა.

სპეტაკი, სუფთა სულის მორწმუნეები ამქვეყნად ყველაზე დიდ ბედნიერებად თვლიდნენ, რომ ალლაჰის შუამავლის ჭეშმარიტებასთან მიახლოებისთვის მისი სულიერების ირგვლივ ფარვანასავით, ეფარფატათ და ამგვარად ზიარებოდნენ დიად სიამოვნებას.



წმინდა შუამავლის თვისებების გადმოსაცემად, რომლის აღწერასაც ვცდილობთ, ჩვენი სიტყვები უძლურია. ეს ის წვეთებია, რომელიც წმინდა შუამავალმა ჩვენს შემეცნებაში ჩააწვეთა. ღმერთთან მიღწევის საიდუმლოება არის ღმერთის წიგნსა და წმინდა შუამავლის სუნნეთებში, ე. ი. მაღალი ზნეობითა და წრფელი გულით ღმერთისა და შუამავლის სიყვარული და მის უარმყოფელთა სიძულვილი.

975. აჰმედი, II, 10.

მორწმუნენი, რომლებისთვისაც ალლაჰის შუამავალი უბადლო მაგალითი იყო, მიუახლოვდნენ სრულყოფილებას და კაცობრიობისთვის გზის განათებულ ჩირაღდნებად იქცნენ.

აი, ესენი არიან ვინაც სცადა ჩაწვდომოდა მუჰამმედის ჭეშმარიტებაში და სცადა შეზღუდული სიტყვების ჩარჩოებში მოექცია ის.

იმათ, ვისაც სურთ, ორ ყდას შორის მოქცეული ეს უმნიშვნელო ნაშრომი, ნაცნობ და უცნობ თანამოსაუბრეებს გადასცენ, უნდა იცოდნენ, რომ ეს უსაზღვრო ოკეანის ორი პატარა წვეთია.

ღმერთო ჩემო! ეს ნაშრომი, რომელშიც ვცდილობთ გადმოვცეთ მუჰამმედის ﷺ ჭეშმარიტება, სიტყვების უკმარისო-ბის მიუხედავად, ჩვენთვის წყალობისა და ბარაქიანობის საშუალებად გახადე! ღმერთო ჩემო მოგვაპოვებინე შენი და მუჰამმედ შუამავლის ﷺ კმაყოფილება!

ამინ!







## ბოლო სიტყვა

ისლამის მსოფლმხედველობაში ასახულია ყველა მეცნიერებასთან დაკავშირებული საფუძვლები, რომელიც აწესრიგებს სამართლიანობას და მაღალზნეობრივ, ადამიანურ ურთიერთობებს. ეს საფუძვლები უბრალოდან საუკეთესომდე, აბსტაქტულიდან კონკრეტულამდე არსებულ პრობლემებს მოიცავს. ისლამის პრინციპების ერთი ნაწილი უბრალო და მიწიერ პრობლემებს სწვდება, რომელიც ყველას აწუხებს. სხვა პრინციპები კი ის ჭეშმარიტებებია, რომლბიც ღვთაებრივ სიღრმეებში აღწევს, აგრეთვე მაღალ შემეცნებით თეორიებსაც ასუსტებს. კომენტირება საჭირო არ არის იმის თუ რაოდენ რთულია ამგვარი საკითხების განხილვა და წიგნის ფორმით, უმთავრესად უცნობი, თანამოსაუბრეებისთვის მიმართვა.

ეს საქმე, ერთის მხრივ, ციცაბო ფერდობებზე ცოცვას და უდაბნოში წყურვილს ნიშნავს. უეჭველია არც ერთ ადამიანს არ ძალუძს ამ საქმეში სრული წარმატების მიღწევა, მაგრამ ამ საკითხების სიძლიერე ხუთჯერ რომც გაიზარდოს, ის, რაც ვერ იქნა მიღწეული, საბოლოოდ არ უნდა უკუვაგდოთ, ანუ ისლამის წესია, საკმარისად არ მიიჩნიოს მიღწეულზე დანებება.

ჩვენი პატივცემული მკითხველისაგან პატიებას ვითხოვთ იმ ნაკლოვანებებისთვის, რომელიც ჩვენი ენისა და მეტყველების უძლურების გამო ახსნაგანმარტებებშია გამორჩენილი.





ამასთანავე, უნდა ვთქვათ, რომ ადამიანის შემეცნებები და განსჯები ამქვეყნიერებიდან მიღებული შთაბეჭდილებების საფუძველზეა აგებული. ამასთან დაკავშირებით, განსაკუთრებულ ჭეშმარიტებებში უზუსტობის დაშვება შეფარდებითია, რადგან ღვთიური ბრძანებების მნიშვნელობის აბსოლუტური გათავისება მოუმზადებელი გულით შეუძლებელია. სამოთხეს, ჯოჯოხეთის და მსგავს გამოსახულებებს ძირითადად ჩვენი შემეცნებისდა მიხედვით აღვიქვამთ. სარწმუნოების მთლიანი მეტაფიზიკის, ჭეშმარიტებების მორჩილი გონებითა და წრფელი გულით შეფასებებია მართებული, თუმცა, ნამდვილად, იმ შთაბეჭდილების მიხედვით, რომელიც ამქვეყნიდან იქნა მიღებული, მისი ახსნა და მასში წვდომა მხოლოდ ნაწილობრივაა შესაძლებელი. არასრულია იმიტომ, რომ იმ თვისებებს შორის განსხვავება, რომელთაც ჩვენ ვაკვირდებით და ერთმანეთს ვუპირისპირებთ და ვთვლით, რომ ისინი შევიცანით, ცდომილება უსაზღვროდ დიდია. ამდაგვარი ჭეშმარიტებებისთვის სხვა შემეცნებებისა და შესაძლებლობების მიხედვით, სხვა ხელშემწყობი საშუალებების მოთხოვნილება ჩნდება.

ამიტომაც ადამიანები, ნამდვილად, ოკეანის მსგავსად ფართო ჭეშმარიტებიდან ამაზე მეტის აღებას ვერ შეძლებენ ისე, როგორც შეუძლებელია ერთ ჭიქაში ზღვის ჩატევა. ჩვენი მეტყველებაც, გონებაც და თვალსაზრისიც ოკეანეში ერთი ჭიქაა.

თუმცა დიადი ღმერთი აიათში მის დიდებულებას, რომელსაც შეუძლებელია ადამიანის გონება ჩასწვდეს, ასე გამოხატავს:





قُل لَّوْ كَانَ الْبَحْرُ مِدَاداً لِّكَلِمَاتِ رَبِّي
لَنَفِدَ الْبَحْرُ قَبْلَ أَن تَنفَدَ كَلِمَاتُ رَبِّي وَلَوْ جِئْنَا بِمِثْلِهِ مَدَداً

**„უთხარი: „რომ გარდაიქცეს ზღვები მელნად ჩემი უფლის სიტყვებისთვის, უთუოდ, დაიშრიტებოდა ზღვები, ვიდრე ჩემი უფლის სიტყვები გათავდება, რომც დავუმატოთ ამდენივე წასაშველებლად!“** [976]

საჭიროა ფიქრი იმაზედ, ღმერთის უსასრულობისა და სიდიადის წინაშე ადამიანის შემეცნების ხარისხი რამდენია?

მეორეს მხრივ, შემეცნებისა და გაგების გამო ჭეშმარიტება არ შეიზღუდება.

ყოველი სიტყვის მნიშვნელობა იმდენად ღრმაა, რამდენადაც მისი წარმომთქმელის შემეცნება. თუმცა ზოგიერთი მცნების არსი უსაზღვროდ ღრმაა. მაგალითად, ღმერთი, სამყარო, სული და ამის მსგავსი სიტყვები. იმათ, ვინც ამ ყოველივეს იყენებს სიტყვასა და წერილებში, მათში წვდომა თავიანთი შემეცნების დონემდე შეუძლიათ. საჭიროა, მკითხველისა და მსმენელის გაგებაც რომ იყოს მათი შესაბამისი.

ამგვარად, წარმოუდგენლად ღრმა შემეცნების ერთი ნაწილია წმინდა შუამავლის დალოცვილი სახელები. იმ სახელების შინაარსის გადმოცემისას ჩვენი უძლურების გამო, არსებული სისუსტეებისთვის მოგვიტევოს ჩვენმა მკითხველმა. ასევე ვიმედოვნებთ პატიება მოვიპოვოთ შუამავლისაგან ჩვენი არაკომპეტენტური შეხედულებების გამო.

976. სურა ქეჰფი, აიათი 109.

ამ შემთხვევაში იძულებულები ვართ, დავუბრუნდეთ დუმილს, რომელსაც ჭეშმარიტების გამოხატვა ყველაზე კარგად შეუძლია და სამუშაოც აქ დავასრულოთ.

სხვა გამოსავალი არ არის, გარდა ალლაჰის შუმავლის სულიერებაში გახვევისა.

ყველა გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილის ხსნა ალლაჰს ძალუძს.

უძლურების ოკეანეში „დამხმარე და მფარველი შენ ხარ, უზენაესო ალლაჰო!“







# სარჩევი

**ჰიჯრის პირველი წელი / 7**







## ჰიჯრის მეორე წელი / 106



## ჰიჯრის მესამე წელი / 213







**ჰიჯრის მეოთხე წელი / 259**



**ჰიჯრის მეხუთე წელი / 293**

## ჰიჯრის მეექვსე წელი / 356



## მმართველებისთვის ისლამის ქადაგება / 380







### ჰიჯრის მერვე წელი / 432



### ჰიჯრის მე-9 წელი / 503

## ჰიჯრის მეათე წელი / 569







**ჰიჯრის მეთერთმეტე წელი / 594**

